საქართველოს მეცნიერებათა აკადემია

# სულხან-საბა ორბელიანი

# ლექსიკონი ქართული

## I

ავტოგრაფული ნუსხების მიხედვით მოამზადა, გამოკვლევა და განმარტებათა ლექსიკის საძიებელი დაურთო ილია აბულაძემ



თბილისი „მერანი"
1991

სულხან-საბა ორბელიანის „ლექსიკონი ქართულის“ წინამდებარე გამოცემა ფოტოტიპიურად იმეორებს 1965-1966 წლებში ს.-ს. ორბელიანის თხზულებათა ოთხტომეულში ილ. აბულაძის მიერ გამოქვეყნებულ ტექსტს. ახალი გამოცემა შეივსო ილ. აბულაძის გამოკვლევითა და მის მიერვე შედგენილი ისეთი სიტყვების საძიებლით, რომლებიც განმარტებებშია ნახმარი, ხოლო ლექსიკონში სალექსიკონო ერთეულებად გამოყოფილი არ არიან. როგორც გამოკვლევას, ისე საძიებელს უდიდესი სამეცნიერო ღირებულება აქვს: გამოკვლევაში საბას ლექსიკოლოგიურ მოღვაწეობასთან დაკავშირებით არა ერთი მნიშვნელოვანი საკითხია განხილული და გარკვეული, საძიებელს კი თავისი მდიდარი მასალით (იგი ცხრა ათასამდე სიტყვას შეიცავს), უთუოდ დიდი დახმარების გაწევა შეუძლია იმ მკვლევართათვის, რომლებიც ქართული ლექსიკის ისტორიის შესწავლით არიან დაინტერესებულნი.

წინამდებარე I ტომში ქვეყნდება ლექსიკონის მასალა ან-იდან სან-ის ჩათვლით. მას წინ უძღვის „სასწავლო ყრმათა“ — ს.-ს. ორბელიანის მიერვე შედგენილი ქართული ენის „ღრამმატიკა“.

რედაქტორები: ელ. მეტრეველი
ც. ქურციკიძე






ო $\frac{4602030000}{M\ 607\ (06) — 91}$ 143—91

ISBN 5-520-00393-9 (ტ·1)

## წინასიტყვაობა

უკვე ოცი წელი გავიდა მას შემდეგ, რაც გამოვიდა ილია აბულაძის მიერ 9 ავტოგრაფული ნუსხის მიხედვით მომზადებული ს.-ს. ორბელიანის „ქართული ლექსიკონი“. იგი დაიბეჭდა ორ წიგნად და შევიდა ს.-ს. ორბელიანის თხზულებათა საიუბილეო კრებულში მე-4 ტომად (ს.-ს. ორბელიანი, თხზულებანი, ტ. IV, წიგნი I, 1965; წიგნი II, 1966). როგორც ცნობილია, იმთავითვე გათვალისწინებული იყო გამოცემის გამეორება მასობრივი ტირაჟით, მაგრამ ამ სახით მხოლოდ I წიგნის გამოცემა მოხერხდა (1966 წ.), II წიგნის ანაწყობი მასალა კი სტამბაში შემთხვევით ჩაიშალა. იმ დროიდან მოკიდებული „საბჭოთა საქართველოს“ გამომცემლობაში ბევრჯერ დაისვა საკითხი „ლექსიკონის“ II წიგნის ხელახლა აწყობისა და გამოცემისა, მაგრამ რატომღაც იქ ეს საქმე ვერ განხორციელდა. II წიგნის გამოცემის ჩაშლა მით უფრო გულდასაწყვეტი იყო, რომ მას ბოლოში უნდა დართოდა ილია აბულაძის ვრცელი გამოკვლევა და მის მიერვე შედგენილი ინდექსი ანუ „საძიებელი განმარტებებში ნახმარი და სალექსიკონო ერთეულებად გამოუყოფელი სიტყვებისა“.

რაკი ს.-ს. ორბელიანის „ლექსიკონზე“ მოთხოვნა ძალზე დიდია, კვლავ დადგა საკითხი მისი ხელახლა გამოცემისა უკვე მთლიანი სახით. ამან მოითხოვა დედნის ხელმეორედ გადათვალიერება, მასალის შემოწმება, ზოგიერთი შეცდომის გასწორება, ოფსეტის წესით დასაბეჭდად მომზადება. გამოცემა შეივსო ილ. აბულაძის გამოკვლევითა და აღნიშნული საძიებლით.

ს.-ს. ორბელიანის ლექსიკონისათვის ამ გამოკვლევისა და საძიებლის დართვას უდიდესი სამეცნიერო ღირებულება აქვს. გამოკვლევაში არა ერთი მნიშვნელოვანი საკითხია განხილული და გამოკვლეული. შესწავლილია საბას ლექსიკონის ნუსხები და რედაქციები, განსამარტავ სიტყვათა წყაროები და მათი დამოწმების წესები, საბას ლექსიკოლოგიური მუშაობის მეთოდი, უცხო წყაროების გამოყენების თავისებურებები და სხვ.

ავტოგრაფული ნუსხები, რომელთაც ემყარება საბას ლექსიკონის ეს გამოცემა, საინტერესოა არა მხოლოდ საბას მუშაობის პროცესის თვალის მისადევნებლად თავიდან ბოლომდე, არამედ საინტერესოა იმითაც, რომ მათში საბას შენიშვნების სახით დაცულია მასალა ლექსიკონთან დაკავშირებული მთელი რიგი საკითხების გასარკვევად. ასე მაგ., ილია აბულაძის დაკვირვებით, უცხო წყაროებს, რომელთაც საბა „სხვათა წიგნებს“ უწოდებს, წარმოადგენენ ბიბლია და ლექსიკონები; საბა მათ იყენებს ბერძნულ (ელინურ), ლათინურ, სომხურ და არაბულ ენებზე; საბას თურქულის მსგავსად უნდა სცოდნოდა არა მწიგნობრული, არამედ სასაუბრო სომხური; ავტოგრაფებში დაცული საბასეული შენიშვნების საფუძველზე ილ. აბულაძეს გარკვეული აქვს მისი განათლების ფარგლები ფილოსოფიასა და ღვთისმეტყველებაში და სხვ.

საბას ლექსიკონის ხასიათის შესახებ ილ. აბულაძის თვალსაზრისი ასეთია: ლექსიკონი ძირითადად განმარტებითია, მაგრამ იმის გამო, რომ მასში შეტანილია პირთა და გეოგრაფიული სახელები (ონომასტიკა და ტოპონიმიკა) აგრეთვე ქართულ სიტყვათა უცხოური შესატყვისები (ლათინური, სომხური, თურქული), ეს ლექსიკონი განმარტებითის ფარგლებს სცილდება და ერთსა და იმავე დროს არის ენციკლოპედიურიც და თარგმნითიც. ლექსიკონის ამგვარი წესით შედგენა კი განაპირობა იმ ფაქტმა, რომ ლექსიკონი განკუთვნილი იყო როგორც სასწავლო წიგნი „სწავლის მოყვარეთათვის“.

რაც შეეხება საძიებელს, იგი რვა ათასამდე სიტყვას შეიცავს. ეს ის სიტყვებია, რომლებსაც საბა განმარტებებში ხმარობს, მაგრამ განსამარტ ერთეულებად გატანილი არა აქვს.

ილია აბულაძე გამოკვლევაში უთითებს იმ მიზეზებს, რომელთა გამოც ამ სიტყვებმა ვერ პოვეს ასახვა ლექსიკონში. ამისი ერთ-ერთი მიზეზი ისიც უნდა იყოს, რომ წყაროებმა, რომელთა მიხედვითაც საბა თავის ლექსიკონს ადგენდა, ეს სიტყვები არ უკარნახეს. სხვა მიზეზს ვერ დავუძებნით იმ ფაქტს, რომ ლექსიკონში ვერ მოხვდა ისეთი არსებითი სახელები, როგორიცაა: აბვა, ავადმყოფი, აშია, ბაღჩა, დედა (=საკვეთელი), დედაქალაქი, დურბინდი, ზედაპირი, ზეცა, ზირა, თავთავი, თავსაფარი, იამბიკო, კარისკაცი და სხვ. და მოხვდა ზმნის პირიანი ფორმები: ავაწივე, აცადებდა, აცალე, აძლევდა, აძოვა, გეყვიან, გიჯობს, გკდემ, ირეწა, ირწმუნა, ისადილა და მისთ.

საერთოდ საძიებელში ბევრმა საინტერესო სიტყვამ მოიყარა თავი, ენის ძირითადი ლექსიკური ფონდიდანაც და ისეთებმაც, რომლებიც სხვადასხვა ენიდანაა ნასესხები და განმარტებას საჭიროებდნენ (ეშიკი, თაკვი, თალბი, თეჯირი, კარკინი, კამპარი...). საძიებელში მოხვდა დიდი რაოდენობა გეოგრაფიული და ეთნიკური სახელებისა (ამერიკა, არაბეთი, არაბი, ასურეთი, აფრიკა, აფხაზეთი, ეთიოპია, ელენი, ელადელი, იამანეთი, ინდოეთი, იმერეთი, ინდო, იმერელი, იმერი, ლიხთიმერეთი, კავკასი, კასპიის ზღვა და სხვა), საინტერესო აღნაგობისა და შინაარსის კომპოზიტები (არდაყამებული, ბოლოკუნჭულოსანი, გრძელთმოანი, გრძელთმოსანი, დარკეთილობა, დიდკბილოვანი დიდკბილოსანი, თოვლჭრელი, მაჩხთეთრმორეული, იგივე და ერთ (ერთი და იგივე), მამალდედლობა (შდრ. დედალ-მამალი), მცირედიდობა (შდრ. დიდპატარაობა), კლდოვან-ფლატოვანი, სეროან-კაპნოანი, სახიჩართვალადი, ყურდაყრილი (შდრ. ყურებჩამოყრილი), წვერთეთროსანი და სხვ.). კომპოზიტების მსგავსად სხვადასხვა წარმოებისა და შინაარსის დიდზე დიდი რაოდენობა მიმღეობებისა (მარტო ა-ნის მასალაში ნახევარზე მეტი მიმღეობური ფორმებია). ასე რომ, აქ წარმოდგენილი სიტყვათა ინდექსი ძვირფას მასალას შეიცავს ქართული ლექსიკით დაინტერესებული ყველა მკითხველისათვის, განსაკუთრებით საინტერესოა იგი ენათმეცნიერთათვის, კერძოდ კი ქართული ლექსიკის მკვლევართათვის.

ლექსიკონი სამ წიგნად იბეჭდება. მესამე წიგნში შევიდა ილია აბულაძის ზემოთ აღნიშნული გამოკვლევა და განმარტებებიდან ამოკრებილი ლექსიკის საძიებელი.

რედაქტორები

# წინასიტყვაობა

„ლექსიკონი ქართული“, ანუ „სიტყვის კონა ქართული“, როგორც ეს, სულხან-საბას ცნობით, მისი ნაღვაწისათვის შეურქმევია ვახტანგ VI-ს, სამი ათეული წლის გარჯის შედეგია. ასეთი ხანგრძლივი მუშაობა უეჭველად მომასწავებელია იმისა, თუ რაოდენ დიდი მნიშვნელობა ჰქონია საერთოდ ლექსიკონს და კერძოდ ქართულისას მისი შემდგენლის თვალში. გულისტკივილით აღნიშნავს ს.-ს. ორბელიანი ფაქტს, რომ ქართველებს, რომლებსაც ადრეც ჰქონიათ ლექსიკონი, დაჰკარგვიათო; იგი „ჟამთა ვითარებითა უჩინოთ ქმნილ იყო“-ო. მის დაკარგვას კი, როგორც თვითვე აღიარებს ლექსიკოგრაფი, მოჰყოლია ის, რომ „ენა ქართული თვისთა ნებაზედ გაურყვნიათ“. აქედან ნათლად ჩანს, რომ ლექსიკონის ერთი უმთავრესი დანიშნულება, სულხან-საბას შეხედულებით, ენის დაცვა და წაუხდენლობა ყოფილა.

„ჟამთა ვითარება“, ანუ „ჟამთა შლა“, როგორც ეს პირველის პარალელურად აქვს ნახმარი ლექსიკოგრაფს, იმ ხანას უნდა გულისხმობდეს, რომელიც მოჰყვა საქართველოს ცალკე სამეფოებად და სამთავროებად დანაწილებას და მწვავე შეიქმნა განსაკუთრებით XVI—XVII სს-ში შინაურ აშლილობათა და ირან-ოსმალეთის მომძლავრების გამო. სწორედ ენის წახდენის შესაკავებლად, ერთი მხრით, და მისი მდიდარი მარაგის მართებული ცოდნისა და გამოყენების მიზნით, მეორე მხრით, მიუყვია ხელი საბას „ქართული ლექსიკონის“ შედგენისათვის.

„ლექსიკონი ქართული“, რომელიც 9, ასე თუ ისე სრული, ავტოგრაფული ნუსხით არის ჩვენამდის მოსული და წინამდებარე გამოცემაში წარმოდგენილი, ძირითადად განმარტებითია, თუმცა ის რამდენადმე არაა მოკლებული ენციკლოპედიურსა და თარგმნით ხასიათსაც. უკანასკნელი მომენტები მოსწავლეთა ინტერესებით, მათ სასწავლელად აქვს შეტანილი თავიდანვე (ლექსიკონის პირველი გამოჩენიდანვე) ლექსიკოგრაფს („რათა ისწაონ ენა ქართული შესრულებული და გავრცელებული ფარნავაზ ქართველთა პირველისა მეფის მიერ“). ამავე მიზნით მან შემდეგში სხვარიგი საცოდნელი, ანუ როგორც თვითონ ამბობს ლექსიკოგრაფი, ს ა ხ მ ა რ ი სიტყვები ჩაურთო ლექსიკონს, ასე, მაგ., უცხო სახელები (პირთა, ქვეყანათა, ქალაქთა და სოფელთა)

თარგმანებითურთ და გეოგრაფიული სახელები — მდებარეობის, სიმაღლე-სივრცის ჩვენებით.

ასეთმა შემატებულმა ნაწილებმა, უეჭველია, გაამდიდრეს ლექსიკონი, მაგრამ ისიც აღსანიშნავია, რომ ამასთანავე შეამღვრიეს მისი ძირითადი ხასიათი — ყოფილიყო ის უმთავრესად განმარტებითი. ამიტომ არის სწორედ, რომ ზოგჯერ ავტოგრაფულ ნუსხაშიც კი ამოღებულია უცხო შესატყვისები; ან შემოკლებულია ფილოსოფიური ტერმინებისათვის წყაროებიდან დამოწმებული („გამოღებული") ადგილები, რაც ენციკლოპედიურ განხრას ჰმატებდა ლექსიკონს.

ჩვენც სწორედ იმისათვის, რომ დაბრუნებოდა ლექსიკონს მისი ძირითადი სახე, განმარტებითობა, გამოვიღეთ მისგან და ცალკე დავურთეთ „ქართულ ლექსიკონს" უცხო შესატყვისები (თურქულ-სომხურ-იტალიური), უცხო სახელების (პირთა, ქვეყანათა, ქალაქთა და სოფელთა) თარგმანება და გეოგრაფიული სახელები (სიმაღლე-სიგრძის ჩვენებით).

საბას ლექსიკონის ავტოგრაფულ ნუსხებს თავსა და ბოლოში გარკვეული ნაწილები ერთვის: თავში — შ ე ს ა ვ ა ლ ი (რომელსაც ერთგან ავტორი „ღრამმატიკოსობას" ეძახის) „ანდერძნამაგითურთ", ხოლო ბოლოში—ე. წ. Curriculum vitae, მოციქულთა სახელები, მოხელეთა ქართულ-თურქული სახელწოდებანი და სხვ. ესენი ჩვენ, ავტოგრაფების მსგავსად, თითქმის ყველა თავ-თავის ადგილს მოვათავსეთ. ერთადერთი გამონაკლისია მხოლოდ დაშვებული შესავალში: „ანდერძნამაგი" „ღრამმატიკოსობის" შემდეგაა წარმოდგენილი.

„ქართული ლექსიკონის" ავტოგრაფული ნუსხები შემკულია პირობითი ნიშნებით, რომლებიც ფიგურებს წარმოადგენენ. მკვდარი თუ ცოცხალი ბუნების ამა თუ იმ სფეროს საჩვენებლად, რომელსაც განსამარტავი სიტყვით აღნიშნული საგანი ეკუთვნის, ლექსიკურ ერთეულს მიხატული აქვს ხოლმე ესა თუ ის ფიგურა. გარკვეული ფიგურები გამოყენებულია აგრეთვე ავტოგრაფებში უცხო „ლექსის", ანუ სიტყვის წარმომავლობისა და მისი ხმარების მიზანშეწონილობის შესახებ. პირველი რიგის პირობით ნიშანთა (ფიგურათა) ნაცვლად გამოცემაში მათი მნიშვნელობა ვიხმარეთ ფრჩხილებში შემოკლებულად. სხვა რიგის პირობითი ნიშანი კი (აქაც გარკვეული სახის ფიგურები) სულ აღარ დაგვისაჭიროებია, რადგან მათ მიერ აღნიშნული სიტყვები, ერთად თავმოყრილნი, ან ცალკე დავურთეთ ლექსიკონს, ანდა სულ აღარ გამოვიყენეთ, რადგან თვალსაზრისის შეცვლის გამო, როგორც ირკვევა, თვით ლექსიკოგრაფს თანდათან აუღია ხელი სათანადო ნიშნის ხმარებაზე გვიანდელ რედაქციებში.



განსამარტავ სიტყვათა მარაგი ს.-ს. ორბელიანს უმთავრესად აღებული აქვს ქართული მწერლობიდან, როგორც თანადროული, ისე მეტადრე ადრინდელი ქართული ძეგლებიდან. ამიტომ ამ სიტყვების ორთოგრაფია უმთავრესად ძველებურია. თანადროული მწერლობიდან შეტანილი ლექსიკა სულხან-საბას ხანის მერყევი მართლწერითაა წარმოდგენილი ავტოგრაფებში, რაც გამოცემაში ძველითაა შეცვლილი, სათანადო მითითებებით სქოლიოში.

სულხან-საბას განმარტებანი მისი დროის ორთოგრაფიითაა უმთავრესად ასახული ლექსიკონის ავტოგრაფულ ნუსხებში. ჩვენ ეს ტენდენცია ბოლომდის მივიყვანეთ და მერყევი მართლწერიდან ახლებური ვამჯობინეთ ძველებურს.

ს.-ს. ორბელიანის ლექსიკონის ავტოგრაფული ნუსხების სალექსიკონო მასალის ადვილად მოძებნისა და მოხმარების მიზნით გავყევით პროფ. ა. შანიძის იმ ხერხს, რომელიც მან გამოიყენა ლექსიკონის მეორე გამოცემაში (1928 წ.). „ნახეთი“ და „შეადარეთი“ ყველგან მივუთითეთ შესადარებელი და მოსაძებნი ლექსიკური ერთეულები, აგრეთვე წარმოქმნილი სიტყვები და მათი ფუძეები. რის ჩამატებაც კი ლექსიკონის ასეთმა გამართვამ გამოიწვია, კავებშია ჩასმული[1].

წინამდებარე გამოცემაში განსამარტავ სიტყვათა რიგში განსხვავებული შრიფტით (შავი პეტიტით) წარმოდგენილია ის სალექსიკონო ერთეულები, რომლებიც ლექსიკონის რომელიმე წინა, ადრეულ რედაქციას (ან რედაქციებს) დაუცავს მხოლოდ, ისე რომ ბოლომდის ისინი არც გაჰყოლიან ლექსიკონს.

ლექსიკოგრაფი ზოგჯერ განსამარტავ სიტყვასთან თუ განმარტებასთან დაკავშირებით წყაროებს იმოწმებს ან მათზე ათითებს ხოლმე, ყველაზე ხშირად — ბიბლიის წიგნებს, განსაკუთრებით ლექსიკონის ბოლო რედაქციებში. ყველა მითითება წყაროზე და მათგან აღებული ციტატი-მოწმობა ძეგლებს შევაჯერეთ: გამოცემებს, თუ გამოქვეყნებულია წყარო, და ხელნაწერებს, თუ გამოუცემელია. ის, რის მიკვლევაც მოხერხდა ამჯერად, სქოლიოშია ნაჩვენები. იქვე მოვათავსეთ ის შენიშვნები, რომლებსაც შეჯერება იწვევდა. ბიბლიის წიგნთა დამოწმებისა თუ მითითების შემთხვევებში ე. წ. საბას ნარედაქციევ (ზოგჯერ მცხეთურად წოდებულ) ბიბლიას (A—51) მივმართავდით იმის გამო, რომ იგი საბას ხელში გავლილად გვეგულება.

„ქართული ლექსიკონის“ ავტოგრაფულ ნუსხებს ილუსტრაციებიც

1 ნახევარკავებში ის სიტყვებია მოთავსებული, რომლებიც სხვისი ხელით ჩანაწ აქა-იქ შეტანილი ავტოგრაფულ ნუსხაში.



მოეპოვება შემდეგი სიტყვების დასასურათებლად: ნათესავი, ქარი, ქუეყანა, ცა და ჯოჯოხეთი. „ნათესავის" სურათი განმარტებასთან ერთად ამოღებულია იოანე დამასკელის „დიალექტიკიდან", სახელდობრ, იგი გადმოწერილია ამ ძეგლის მეორე თავიდან (არსენ ვაჩესძისეული თარგმანიდან): „ნათესავისათვს ნათესავოანისა და სახისა სახოანისა და ურთიერთასათავს". „ქარის" სურათი, როგორც თვით საბა აღნიშნავს თავისი ლექსიკონის უადრინდელეს ავტოგრაფულ ნუსხაში (E რედაქციაში), გადმოღებულია „ლათინთა მიერ". „გარდამოვიღეო", წერს საბა, რაც გადმოხატვას ნიშნავს, როგორც ეს ნათლად ჩანს მომდევნო სიტყვებიდან: „ხოლო ქართა წესნი და საქმენი მათგან ვერა გარდამოვიღე, რამეთუ ენის მცოდნე არა მყვანდა, თქვენ ეცადეთ!" რომელია ეს ლათინური წყარო, ჯერჯერობით ვერ მივაგენით. უცნობია აგრეთვე წყარო თუ წყაროები სურათებისა სიტყვებთან: „ქუეყანა", „ცა" და „ჯოჯოხეთი". საფიქრებელია, ესენიც რომელიმე კოსმოგრაფიული სახელმძღვანელოდან, კერძოდ ლათინურიდან, იყვნენ აღებული (შდრ. მაგ., ერთი ასეთი ხელნაწერი წიგნის, Q—884-ის ილუსტრაცია ცისა 12 r.-ზე გამოცემისას).

წინამდებარე გამოცემისათვის ხსენებული სურათები აღებულია ლექსიკონის ისეთი ავტოგრაფული ნუსხებიდან, სადაც ისინი კლიშესათვის უფრო გამოსადეგი სახით იყვნენ წარმოდგენილი.

ს.-ს. ორბელიანის „ქართული ლექსიკონის" ავტოგრაფული ნუსხებიდან მასალების ამოწერასა და ციტატების წყაროებთან შეჯერებაზე მშველოდნენ მეცნ. მუშაკები: ც. აბულაძე, ლ. ათანელიშვილი, ნ. გოგუაძე, კ. დანელია, ლ. კიკნაძე, ლ. ნიკოლაიშვილი, ლ. ქაჯაია, ც. ქურციკიძე, ც. ჭანკიევი და ც. ჯღამაია, რომელთაც, ვსარგებლობ რა შემთხვევით, მადლობას მოვახსენებ.

აქვე არ შემიძლია უაღრესი მადლობით არ მოვიხსენიო ის დიდი დახმარება, რაც ც. ქურციკიძემ და ც. ჭანკიევმა გამიწიეს სალექსიკონო მასალის გაწყობაზე, სასტამბოდ გადაბეჭდილი მასალის ხელნაწერებთან შეჯერებასა და კორექტურის მართვაზე თავიანთი დაუზარელი შრომით.

ილ. აბულაძე
1965 წ. 15. II
თბილისი

# სასწავლო ყრმათა

## (შესავალი)

## [ღრამმატიკა]

### Z

**ანბანი პირველად სასწავლო ყრმათანი**

ა ბ გ დ ე ვ ზ ჱ
თ ი კ ლ მ ნ ჲ ო
პ ჟ რ ს ტ უ ჳ ფ
ქ ღ ყ შ ჩ ც ძ წ
ჭ ხ ჴ ჯ ჰ ჶ ჵ ლ

ა ან. ბ ბან. გ გან.
დ დონ. ე ენ. ვ ვინ.
ზ ზენ. ჱ ჱე. თ თან.
ი ინ. კ კან. ლ ლას.
მ მან. ნ ნარ. ჲ ჲე.
ო ონ. პ პარ. ჟ ჟან.
რ რაე. ს სან. ტ ტარ.
უ უნ. ჳ ჳე. ფ ფარ.
ქ ქან. ღ ღან. ყ ყარ
შ შინ. ჩ ჩინ. ც ცან.
ძ ძილ. წ წილ. ჭ ჭარ.
ხ ხან. ჴ ჴარ. ჯ ჯან.
ჰ ჰაე. ჶ ჶი. ჵ ჵა.
ლ ესე სიტყვის შემკრავია, რომელსა ზეით ანი უჯდეს.

### Aa

ა ბ გ დ ე ვ ზ ჱ
თ ი კ ლ მ ნ ჲ ო
პ ჟ რ ს ტ უ ფ ქ
ღ ყ შ ჩ ც ძ წ ჭ
ხ ჴ ჯ ჰ ჶ ჳ ჵ ლ

ა ან. ბ ბან. გ გან.
დ დონ. ე ენ. ვ ვინ.
ზ ზენ. ჱ ჱე. თ თან.
ი ინ. კ კან. ლ ლას.
მ მან. ნ ნარ. ჲ ჲე.
ო ონ. პ პარ. ჟ ჟან.
რ რაე. ს სან. ტ ტარ.
უ უნ. ფ ფარ. ქ ქან.
ღ ღან. ყ ყარ. შ შინ.
ჩ ჩინ. ც ცან. ძ ძილ.
წ წილ. ჭ ჭარ. ხ ხან.
ჴ ჴარ. ჯ ჯან. ჰ ჰაე.
ჶ ჶი. ჳ ჳე. ჵ
ლ.

### Ab

ა
c
ε/
ქ
ა

### Cab

**ანბან(ნ)ი სასწავლო-ნი ყრმათა მიერ**

ა ბ გ დ ე ვ ზ ჱ
თ ი კ ლ მ ნ ჲ ო
პ ჟ რ ს ტ უ (+ჳCb)
ფ ქ ღ ყ შ ჩ ძ
წ ჭ ხ ჴ ჯ ჰ ჶ

**პირველად ესრეთ ჭერ-არს (+ სწავლათა Cb) დაწყება**

ა ან. ბ ბან. გ გან.
დ დონ. ე ენ. ვ ვინ.
ზ ზენ. ჱ ჱე. თ თან.
ი ინ. კ კან. ლ ლას.
მ მან. ნ ნარ. ჲ ჲიე.
ო ონ. პ პარ. ჟ ჟან.
რ რაე. ს სან. ტ ტარ.
უ უნ. ჳ ჳიე. ფ ფარ.
ქ ქან. ღ ღან. ყ ყარ.
შ შინ. ჩ ჩინ. ც ცან.
ძ ძილ. წ წილ. ჭ ჭარ,
ხ ხან. ჴ ჴარ. ჯ ჯან.
ჰ ჰაე. ჶ ჶე.

| Z | Aa | Ab | Cab |
|---|---|---|---|
| | ჳე ძველად უნის მაგიერად მჯდარა და რიცხვადაც ოთხასად ყოფილა. შემდგომად ოთხასად უნი დაუსვამთ და ანბანში ჳე უნს უკან მოუსვამთ და რიცხვისაგან ამოუღიათ. ვინადგან რიცხვისაგან ამოღებული იყო, რიცხვთა საშუალ რაღათ მჯდარიყო, ამისათვის მე ბოლოს დავსვი. | ი | |
| ჶ ესე ფარსა და ჳეს საშუალად ითქმის. ძველს წიგნში ახლა ვპოეთ. სხვათა ენ[ათა თა]რგმანებათა შინა ფრიად საჭმარი არს, ამისთვის ბოლოს დავსვი. | ჶა ესე ფარსა და ჳეს საშუალია. ძველს წიგნ შ ახლა ვიპოე. სხვათა ენისა თარგმანში ფრიად საჭმარ არს, ამისთვის ბოლოს დამიწერია. | c | |
| ჵ თუ [ზეი]თ ანი უზის, სიტყვის შემკრავია და თუ გვერდით დაუსვან; სიტყვის რიგია. ყ[ოველ]ის ენის ანბანთა ბოლოს უწერია. მეც ამისთვის ჩაურთე. | ჵ ესე სიტყვათა შემაერთებელი არს და ცალკე ასოა. ყოველთა ენათა ანბანთა ბოლოს უზის და მეცა ბოლოს დავსვი, თუცა დონს ასო ზედეთ აზია, შემკრველი ასო არს. და თუცა დონსა ანი გვერდით უზის, სიტყვისა შემწე არს. | ⴥ | |
| მეორედ სწავლება ანბანის რიგისა, სადა ჭმიანი ასო საჭმარ არს რიგით | | ⴃ | |
| ბა ბე ბი ბო ბუ<br>გა გე გი გო გუ<br>და დე დი დო დუ<br>ვა ვე ვი ვო ვუ<br>ზა ზე ზი ზო ზუ<br>თა თე თი თო თუ<br>კა კე კი კო კუ | | ი | |

| Z | Aa | Ab | Cab |
|---|---|---|---|
| ლა ლე ლი ლო ლუ | | | |
| მა მე მი მო მუ | | | |
| ნა ნე ნი ნო ნუ | | ɔ | |
| პა პე პი პო პუ | | | |
| ჟა ჟე ჟი ჟო ჟუ | | | |
| რა რე რი რო რუ | | | |
| სა სე სი სო სუ | | | |
| ტა ტე ტი ტო ტუ | | | |
| ფა ფე ფი ფო ფუ | | | |
| ქა ქე ქი ქო ქუ | | o | |
| ღა ღე ღი ღო ღუ | | | |
| ყა ყე ყი ყო ყუ | | | |
| შა შე ში შო შუ | | | |
| ჩა ჩე ჩი ჩო ჩუ | | | |
| ცა ცე ცი ცო ცუ | | | |
| ძა ძე ძი ძო ძუ | | ɷ | |
| წა წე წი წო წუ | | | |
| ჭა ჭე ჭი ჭო ჭუ | | | |
| ხა ხე ხი ხო ხუ | | | |
| ჴა ჴე ჴი ჴო ჴუ | | | |
| ჯა ჯე ჯი ჯო ჯუ | | | |
| **მესამედ სწავლა ანბანურად გენკის გარჩევით პირველ ამოღებისა** | | ʃ | |
| მა̄ მაო̄ ჩუე̄ ნო̄ | | | |
| რო̄ მე̄ლი ხა̄რ ცა̄ თა̄ | | | |
| ში̄ ნა̄ წმი̄ და̄ იყა̄ვნ | | ɔ | |
| სა̄ ხე̄ ლი̄ შე̄ ნი̄ | | | |
| მო̄ ვე̄ დი̄ნ სუ̄ ფე̄ | | | |
| ვა̄ შე̄ ნი̄ იყა̄ვნ | | | |



| Z | Aa | Ab | Cab |
|---|---|---|---|
| ნე ბა შე ნი ვი | | | |
| თა რცა ცა თა ში | | | |
| ნა ეგ რე ცა ქუე | | ɔ | |
| ყა ნა სა ზე და | | | |
| პუ რი ჩუე ნი არს | | | |
| ობი სა მო მეც ჩუ | | | |
| ენ დღეს [და] მო მი | | | |
| ტე ვენ ჩუ ენ თა ნა | | | |
| ნა დებნი ჩუე ნი ვი | | c | |
| თა რცა ჩუ ენ მი უტე | | | |
| ვებთ თა ნა მდე ბთა | | | |
| მათ ჩუენ თა და ნუ შე | | | |
| მი ყუ ან ებ გა ნსაცდ | | | |
| ელ სა არამ ედ გვიხ | | | |
| სენ ჩუ ენ ბო რო | | | |
| ტი სა გან. | | ʋ | |
| [ანბანთა სწა]ვლანი, თუ რომელნი რაოდენთა რიცხვთა იტყვიან | | | რიცხვი ქართულთა ანბანთა(ნი) |
| ა ერთი | ა 1 ერთი | | ა ერთი |
| ბ ორი | ბ 2 ორი | ძ | ბ ორი |
| გ სამი | გ 3 სამი | | გ სამი |
| დ ოთხი | დ 4 ოთხი | | დ ოთხი |
| ე ხუთი | ე 5 ხუთი | | ე ხუთი |
| ვ ექვსი | ვ 6 ექვსი | | ვ ექვსი |
| ზ შვიდი | ზ 7 შვიდი | | ზ შვიდი |
| ჱ რვა | ჱ 8 რვა | | ჱ რვა |
| თ ცხრა | თ 9 ცხრა | ɔ | თ ცხრა |
| ი ათი | ი 10 ათი | | ი ათი |
| კ ოცი | კ 20 ოცი | | კ ოცი |
| ლ ოცდაათი | ლ 30 ოცდაათი | | ლ ოცდაათი |

| Z | Aa | Ab | Cab |
|---|---|---|---|
| მ ,ორმეოცი | მ 40 ორმოცი | | მ ორმ(ე)ოცი |
| ნ ერგასი | ნ 50 ერგასი | ɔ | ნ ერგასი |
| ჲ სამეოცი | ჲ 60 სამოცი | | ჲ სამეოცი |
| ო სამეოცდაათი | ო 70 სამეოცდაათი | | ო სამეოცდაათი |
| პ ოთხმეოცი | პ 80 ოთხმეოცი | . | პ ოთხმ(ე)ოცი |
| ჟ ოთხმეოცდაათი | ჟ 90 ოთხმეოცდაათი | | ჟ ოთხმეოცდაათი |
| რ ასი | რ 100 ასი | | რ ასი |
| ს ორასი | ს 200 ორასი | c | ს ორასი |
| ტ სამასი | ტ 300 სამასი | | ტ სამასი |
| | | | ჳ |
| უ ოთხასი | უ 400 ოთხასი | | უ ოთხასი |
| ფ ხუთასი | ფ 500 ხუთასი | | ფ ხუთასი |
| ქ ექვსასი | ქ 600 ექვსასი | | ქ ექვსასი |
| ღ შვიდასი | ღ 700 შვიდასი | ɛ/ | ღ შვიდასი |
| ყ რვა[ა]სი | ყ 800 რვაასი | | ყ რვაასი |
| შ ცხრა[ა]სი | შ 900 ცხრაასი | | შ ცხრაასი |
| ჩ ათასი | ჩ 1000 ათასი | | ჩ ათასი |
| ც ორიათასი | ც 2000 ორიათასი | | ც ორიათასი |
| ძ სამიათასი | ძ 3000 სამიათასი | | ძ სამიათასი |
| წ ოთხიათასი | წ 4000 ოთხიათასი | | წ ოთხიათასი |
| ჭ ხუთიათასი | ჭ 5000 ხუთიათასი | ɔ- | ჭ ხუთიათასი |
| ხ ექვსიათასი | ხ 6000 ექვსიათასი | | ხ ექვსიათასი |
| ჴ შვიდიათასი | ჴ 7000 შვიდიათასი | | ჴ შვიდიათასი |
| ჯ რვაათასი | ჯ 8000 რვაათასი | | ჯ რვაათასი |
| ჰ ცხრაათასი | ჰ 9000 ცხრაათასი | | ჰ ცხრაათასი |
| ჵ ათიათასი | ჵ 10000 ათიათასი | | ჵ ათიათასი[1] |
| | ჳ<br>ჶ<br>ჷ | ɔ | |

[1] Cb ხელნაწერს ამ ფურცლის ქვემო კიდე მოხეული აქვს და მასში აღარაა წარმოდგენილი ასოები ჲ-დან ს-მდე და ჭ-დან ჵ-მდე. Ca-ში შემდეგ შეუტანიათ რიცხვები ათიდან ბოლომდე.

ნულა და ქართული რიცხვის სწავლა (ნულა და ქართული რიცხვი, რომელთაც სწავლება გინდათ Aa; ნულა და ქართული რიცხვი, ვისცა სწავლა გენებოს Cab)[1]

ZAaCab

| | | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| 1 | ა | 32 | ლბ | 63 | ჲგ | 94 | ჟდ |
| 2 | ბ | 33 | ლგ | 64 | ჲდ | 95 | ჟე |
| 3 | გ | 34 | ლდ | 65 | ჲე | 96 | ჟვ |
| 4 | დ | 35 | ლე | 66 | ჲვ | 97 | ჟზ |
| 5 | ე | 36 | ლვ | 67 | ჲზ | 98 | ჟჱ |
| 6 | ვ | 37 | ლზ | 68 | ჲჱ | 99 | ჟთ |
| 7 | ზ | 38 | ლჱ | 69 | ჲთ | 100 | რ |
| 8 | ჱ | 39 | ლთ | 70 | ო | 101 | რა |
| 9 | თ | 40 | მ | 71 | ოა | 102 | რბ |
| 10 | ი | 41 | მა | 72 | ობ | 103 | რგ |
| 11 | ია | 42 | მბ | 73 | ოგ | 104 | რდ |
| 12 | იბ | 43 | მგ | 74 | ოდ | 105 | რე |
| 13 | იგ | 44 | მდ | 75 | ოე | 106 | რვ |
| 14 | იდ | 45 | მე | 76 | ოვ | 107 | რზ |
| 15 | იე | 46 | მვ | 77 | ოზ | 108 | რჱ |
| 16 | ივ | 47 | მზ | 78 | ოჱ | 109 | რთ |
| 17 | იზ | 48 | მჱ | 79 | ოთ | 110 | რი |
| 18 | იჱ | 49 | მთ | 80 | პ | 111 | რია |
| 19 | ით | 50 | ნ | 81 | პა | 112 | რიბ |
| 20 | კ | 51 | ნა | 82 | პბ | 113 | რიგ |
| 21 | კა | 52 | ნბ | 83 | პგ | 114 | რიდ |
| 22 | კბ | 53 | ნგ | 84 | პდ | 115 | რიე |
| 23 | კგ | 54 | ნდ | 85 | პე | 116 | რივ |
| 24 | კდ | 55 | ნე | 86 | პვ | 117 | რიზ |
| 25 | კე | 56 | ნვ | 87 | პზ | 118 | რიჱ |
| 26 | კვ | 57 | ნზ | 88 | პჱ | 119 | რით |
| 27 | კზ | 58 | ნჱ | 89 | პთ | 120 | რკ |
| 28 | კჱ | 59 | ნთ | 90 | ჟ | 121 | რკა |
| 29 | კთ | 60 | ჲ | 91 | ჟა | 122 | რკბ |
| 30 | ლ | 61 | ჲა | 92 | ჟბ | 123 | რკგ |
| 31 | ლა | 62 | ჲბ | 93 | ჟგ | 124 | რკდ |

Ab

ɔ

c

ჱ

ɾ

ɔ

[1] აქ Ca-ს აკლია ერთი ფურცელი.

Ab

## ZAaCab

| | | | |
|---|---|---|---|
| 125 რკე | 133 რლგ | 141 რმა | 149 რმთ |
| 126 რკვ | 134 რლდ | 142 რმბ | 150 რნ |
| 127 რკზ | 135 რლე | 143 რმგ | 151 რნა |
| 128 სკჱ | 136 რლვ | 144 რმდ | 152 რნბ |
| 129 რკთ | 137 რლზ | 145 რმე | 153 რნგ |
| 130 რლ | 138 რლჱ | 146 რმვ | 154 რნდ |
| 131 რლა | 139 რლთ | 147 რმზ | 155 რნე |
| 132 რლბ | 140 რმ | 148 რმჱ | 156 რნვ |

## ZAa

| | |
|---|---|
| 157 რნზ | 166 რჲვ |
| 158 რნჱ | 167 რჲზ |
| 159 რნთ | 168 რჲჱ |
| 160 რჲ | 169 რჲთ |
| 161 რჲა | 170 რო |
| 162 რჲბ | 171 როა |
| 163 რჲგ | 172 რობ |
| 164 რჲდ | 173 როგ |
| 165 რჲე | |

## Cab

| |
|---|
| 160 რჲ |
| 161 რჲა |
| 162 რჲბ |
| 163 რჲგ |
| 170 რო |
| 171 როა |
| 172 რობ |
| 173 როგ |

## ZAaCab

| | | | |
|---|---|---|---|
| 180 რპ | (+194 რჟდ Z) | 207 სზ | 215 სიე |
| 181 რპა | 200 ს | 208 სჱ | 216 სივ |
| 182 რპბ | 201 სა | 209 სთ | 217 სიზ |
| 183 რპგ | 202 სბ | 210 სი | 218 სიჱ |
| 190 რჟ | 203 სგ | 211 სია | 219 სით |
| 191 რჟა | 204 სდ | 212 სიბ | 220 სკ |
| 192 რჟბ | 205 სე | 213 სიგ | 221 სკა |
| 193 რჟგ | 206 სვ | 214 სიდ | 222 სკბ |

## ZACab

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| 223 ⴑⴉⴂ | 242 ⴑⴋⴁ | 261 ⴑⴢⴀ | 280 ⴑⴎ[2] | 293 ⴑⴏⴂ |
| 230 ⴑⴊ | 243 ⴑⴋⴂ | 262 ⴑⴢⴁ | 281 ⴑⴎⴀ | 300 ⴒ |
| 231 ⴑⴊⴀ | 250 ⴑⴌ[1] | 263 ⴑⴢⴂ | 282 ⴑⴎⴁ | 301 ⴒⴀ |
| 232 ⴑⴊⴁ | 251 ⴑⴌⴀ | 270 ⴑⴍ | 283 ⴑⴎⴂ | 302 ⴒⴁ |
| 233 ⴑⴊⴂ | 252 ⴑⴌⴁ | 271 ⴑⴍⴀ | 290 ⴑⴏ | 303 ⴒⴂ |
| 240 ⴑⴋ | 253 ⴑⴌⴂ | 272 ⴑⴍⴁ | 291 ⴑⴏⴀ | |
| 241 ⴑⴋⴀ | 260 ⴑⴢ | 273 ⴑⴍⴂ | 292 ⴑⴏⴁ | |

## ZA

400 ⴓ
401 ⴓⴀ
402 ⴓⴁ
403 ⴓⴂ

## Cab

| | |
|---|---|
| 304 ⴒⴃ | 324 ⴒⴉⴃ |
| 305 ⴒⴄ | 325 ⴒⴉⴄ |
| 306 ⴒⴅ | 326 ⴒⴉⴅ |
| 307 ⴒⴆ | 327 ⴒⴉⴆ |
| 308 ⴒⴡ | 328 ⴒⴉⴡ |
| 309 ⴒⴇ | 329 ⴒⴉⴇ |
| 310 ⴒⴈ | 330 ⴒⴊ |
| 311 ⴒⴈⴀ | 340 ⴒⴋ |
| 312 ⴒⴈⴁ | 350 ⴒⴌ |
| 313 ⴒⴈⴂ | 360 ⴒⴢ |
| 320 ⴒⴉ | 370 ⴒⴍ |
| 321 ⴒⴉⴀ | 380 ⴒⴎ |
| 322 ⴒⴉⴁ | 390 ⴒⴏ |
| 323 ⴒⴉⴂ | |
| 400 | |

[1] აქ გრძელდება Ca ხელნაწერი.
[2] აქ გრძელდება Ab ხელნაწერი.

| ZA | Cab |
|---|---|
| 500 ფ | 500 |
| 501 ფა | |
| 502 ფბ | |
| 503 ფგ | |
| 600 ქ | 600 |
| 601 ქა | |
| 602 ქბ | |
| 603 ქგ | |
| (+604 ქდ Z) | |
| 700 ღ | 700 |
| 701 ღა | |
| 702 ღბ | |
| 703 ღგ | |
| (+704 ღდ Z) | |
| 800 ყ | 800 |
| 801 ყა | |
| 802 ყბ | |
| 803 ყგ | |
| (+804 ყდ Z) | |
| 900 შ | 900 |
| 901 შა | |
| 902 შბ | |
| 903 შგ | |
| (+904 შდ Z) | |

## ZACab

| | | | | | |
|---|---|---|---|---|---|
| 1000 ჩ | 2000 ც | 3000 ძ | 4000 წ | 5000 ჭ | 6000 ხ |
| 7000 ჴ | 8000 ჯ | 9000 ჰ | 10000 ჵ | | |
| 1000 ჩ | 10000 იჩ | 100000 რჩ | 1000000 ჵჵ | | |





### Z

ესე ნულა ყოველთა რიცხვთა . დი ანგარიშთა უმჯობესია. ყოველნი ქრისტიანენი ანუ ჰურიანი. გინა წარმართნი ამის მიერ რიცხვენ. ქართველთა, მიკვირან, რად არა დასჭვრიტეს, ანუ წმიდათა მამათა დაუტევეს. აწ მე სომხურის წიგნიდამ გარდმოვიღე. მუნცა ესრე ნაკლებ-ნაკლები ეწერა. სიგრძისათვის აღარ შეესრულებინათ. ვინცა აქამდი ისწავლის, სხვასაც თვითანვე მიხვდება და შეასრულებს.

ქართულისა ანბანთა სათვალავი თანჩართვით დამისხამს. ვისცა უნდა, საჭირო არ არის, და ვისაც არ ენებოს, განსვენებით იჯდეს. ყოველს ენაში სხვადასხვა რიგი რიცხვებიც არის, მაგრამ ესეც კარგია.

### A

ესე ნულა ყოველთა რიცხვთა და ანგარიშთა უმჯობეს არს. და ყოველნი ქრისტიანე და ჰურიანი, გინა წარმართნი ამის მიერ რიცხვენ. ქართველთა, მიკვირან, რასათვის არა გარდმოუღიათ, ანუ წმიდათა მთარგმნელთა მამათა დაუტევეს. აწ მე სომხურის წიგნიდამ გარდმოვიღე, მუნცა ნაკლებ-ნაკლები ეწერა. ასსამოცს უკან აღარ შეუსრულებიათ სიგრძისათვის, ამისთვის ნაკლებად უწერიათ. ვინცა მუნამდე დაისწავლის, სხვასაც თვითანვე შეასრულებს.

ქართულისა(ა) ანბანის(ა) სათვალავი თანჩართვით დამისხამს. ვისცა ენებოს, საჭირო არა არის რა, და ვისცა არა ენებოს, თვით განისვენოს.

### Cab

ესე ნულა ყოველთა რიცხვთა და ანგარიშთა უმჯობეს არს. და ყოველნი ქრისტიანენი ანუ ჰურიანი, გინა წა(რ)მართნი ამათ მიერ რიცხვენ. ქართველთა, მიკვირან, რასათვის არ(ა) გარდმოუღიეს, ანუ წმიდათა მამათა მთარგმნელთა არ(ა) დახედნეს. აწ(ე) მე სომხურის წიგნთაგან გარდმოვსწერე, მუნცა ესრე(თ) ეწერა ნაკლებ-ნაკლები. ასორმოცდაათს უკან აღარ შეუსრულებიათ, ამისთვის ნაკლებად უწერიათ. ვინც მუნამდისი დაისწავლის, სხვასაც თვითანვე შეასრულებს.

ქართულისა ანბანითა სათვალავი თან დამისხამს (დამისვამს Cb). ვისცა (ვისაც Cb) გენებოს, საჭირო არა არის რა, და ვისცა არ გენებოს, ნებისა შენისად იყავ.

## საქცევნი ხუთთა ჴმიანთა ასოთანი და სწავლა სხვათა ასოთა და თავ-ბოლოთანი (საქცევნი ხუთთა ჴმიანთა ასოთანი და სხვათა თავ-ბოლოთანი ACab)

### ZAa

ქართულთა ენათა ანბანთა ასონი არიან 40 და ებრაელთა 22, ლათინთა 24 და ელლენთა (∽ ლათინთა და ელენთა 24 Aa), არაბთა 29 (+ და Z), ინდოთა 12, რუსთა (+ და Aa) სომეხთა და კვალად

### AbCab

ქართულთა (ქართულისა Cab) ენისა ანბანთა ასონი არიან 38, (+ და Cab) ებრაელთა 22, ლათინთა და ელენთა (∽ ელენთა და ლათინთა Cab) 24, არაბთა 29, ინდოთა 12, რუსთა და სომეხთა და

## ZAa

სხვათა (+ და Aa) რომელთამე (+ ქართულთა ზედა Aa) მეტი და რომელთამე ნაკლები, ენათა სიგრძე-მოკლობისა და მიმოქცევისათვის (მიმოქცევათა მიერ Aa). რამეთუ არიან ენანი, რომელ (რომელნიმე Aa) კორკთა შინა (შიგა Aa) იტყვიან სიტყვათა, და არიან ენის წვერვალთა(თა). ამის გამო არს ენათა (ასოთა Aa) მეტ-ნაკლებობაჲ.

## AbCab

კვალად სხვათა რომელთამე ქართულთა ზედა მეტი ( — მეტი ქართულსა ზედა Cab) და რომელთამე ნაკლები, ენათა სიგ(რ)ძე-მოკლობისა (-მოკლობასა Cab) და მიმოქცევათა მიერ. რამეთუ არიან ენანი, რომელნი(მე) კორკთა შიგა იტყვიან სიტყვათა ( — სიტყვათა კორკთა შიგა იტყვიან Cab) და არიან ენის წვერვალთა (წვერვალითა Cab). ამის გამო არს ასოთა მეტ-ნაკლებობაჲ (- ნაკლულობა Cab).

ხოლო ქართულ(ნ)ი (+ ანბანთა Aa) ორმ(ე)ოც(ნ)ი ასონი განიყოფებიან შვიდად: ქმოანად, ნა(რ)ნარად, ბაგეთად, ენის მწვერვალთად, საშუალ ენისა და კორკთა შინა, ხოლო მეშვიდე ნახევარ ბაგეთა მიერ მოხრით(ა) ნესტვებრ (ნესვტებრ Z) ამისთვის, რამეთუ არიან ასონი, რომელნი(მე) ბაგეთა მიერ ითქვას და რომელ(ნ)იმე ენის წვერვალითა, (+ და Aa) რომელიმე საშუალ ენითა და რომელიმე კორკითა. სიტყვის(ა) მიმოქცევისათვის (მიმოთქმისა და კაფიათა გამოჩენისათვის Z), რამეთუ არიან სიტყვანი მაღალნი და არიან ზომიერნი და არიან მდაბალნი. ამისთვის არს შვიდად განყოფა(ჲ) ასოთა მათ.

რამეთუ ქმიანი (ქმოანნი Aa) ასონი არიან ხუთნი ესენი (ესე იგი არს Aa):

ა ე ი ო უ

ყოველთა (+ ენათა Cab) ანბანთა შორის არიან (არის Cb) ხუთნი ქმიან(ნ)ი ასონი, რომელთაგან გამოვლენ ქმანი სამუსიკონი, სამწყობრონი და საგალობელნი. და თვინიერ ხუთთა ამათ ასოთა არა არს ქმოანება, (+ და Ab) არცა მუსიკელობა (მუსიკობა Ca) და სიტყვანი:

ა ე ი ო უ

ესე(ნი) არიან, რომელთაგან გამოვლენ ქმანი სამუსიკონი, სამწყობრონი და საგალობელნი და თვინიერ ამათსა არა არს ქმაჲ, გინა მუსიკელობა, გინა სიტყვაჲ. (+ ამა ანსა, ენსა და [ონსა] ბაგე-აშკმით

ესენი არიან ხუთნი ქმიანი ასონი. და არიან სხვანიცა, რომელ(ნ)ი მცირედითა (მცირითა Cab) მიჰგავს ამათვე ქმოანებითა (ქმოანობითა Cb; + ოთხნი Ab):

ჱ ჲ ჳ ჵ

## Aa

უნდა თქმა, ხოლო ინსა მცირედ ენისა ოდენ განძვრა და უნსა ბაგე ნესტვებრ [...]ით თქმა Z). ხოლო ხუთნი ესე ასონი განიყოფებიან სამად: მაღლად, ზომიერად და მდაბ[ლად]. ხოლო მაღა-ლი არს ა ე, (+ ხოლო Aa) ზომიერ(ი) არს ი, ხოლო მცირედ უდაბლეს (მდაბალ Aa) არს ამათ(ა) შორის ო უ.

ხოლო ბაგეთა მიერ სათქმელნი ასონი არიან ოთხნი ესენი (ესე იგი არს Aa):

**ბ მ პ ფ**

ხოლო ესენიცა განიყოფებიან სამად: (+ მეტად, ზომიერად და ნაკლებად. ხო-ლო Aa) მეტი არს პ, (+ ხოლო Aa) ზო-მიერი არს ბ, ხოლო ნაკლები არს მ ფ.

ხოლო ენის წვერვალთანი არიან (+ ასონი Z) ათერთმეტნი ესენი (ესე იგი არს Aa):

**დ ზ თ ლ ნ რ ს ტ ც ძ წ**

ხოლო ესენიცა განიყოფებიან სამად: (+ მეტად, ზომიერად და ნაკლებად. ხო-ლო Aa) მეტი არს ზ რ ტ ც ძ წ, ზომი-ერ(ი) (+ არს Aa) დ ნ ს და ნაკლები (+ არს Aa) თ ლ.

ხოლო საშუალ ენათასა (ენისა Aa) არიან შვიდნი ასონი ესე (ესე იგი არს Aa):

**გ კ ქ ღ ჩ ხ ჯ**

ესენიცა განიყოფებიან სამად (+ მე-ტად, ზომიერად და ნაკლებად Aa): მეტი არს კ ჯ, ზომიერი (+ არს Aa) გ ჩ ხ და (ხოლო Aa) ნაკლები (+ არს Aa) ქ ღ.

ხოლო ჴორჴისანი (ჴორჴთა შინა სა-თქმელნი Z) ასონი არიან სამნი ესენი (ესე იგი არს Aa):

**ყ ჭ ჴ**

ესენიცა განიყოფებიან სამად (თი-თოეულად Aa): მაგარი არს ჭ. საშუალ(ი) არს ყ და (ხოლო Aa) (მ)დაბალი არს ჴ. ხოლო ნახევარბაგეთა მიერ მოხრით(ა)

## AbCab

არამედ ამათ მათოდენი არ ძალ-უც ქმოანება. და ესე ასონი არცა ყოველთა ენათა შინა არიან (მოვლენ Cab), ხოლო ხუთნი იგი ყოველთა ენათა შინა არიან.

## ZAa

ნესტვებრ ძრვითა არიან ასონი ცხრანი ესე(ნი):

ჳ ჸ ჲ ჟ შ ჭ ჵ ვ ჶ .

ესენიცა (+ სამად Aa) განიყოფ(ებ)იან: მაგარი არს ჳ ჟ შ ჭ, ხოლო ჩვილი არს ვ ჶ, და (ხოლო Aa) (მ)დაბალი ჸ ჲ ჵ.

და არიან ასონი, რომელ(ნ)ი ყოველთა ეთავების და სხვათა (სხვაჲ Aa) ბოლოდ ყოველთათვის იქმნების. და არიან, რომელნი თავადაც იქმნების და ბოლოდაცა ქართულის(ა) ენის(ა) სიგრძისა და მიმოქცევისაგან. აჰა აქა განიხილე, ვითარ ანის(ა) მიერ ესრეთ ყოველთა სიტყვათა ზედა(ნ) მოვალს:

აწევა აკიდება ატანა.

თავადაც იქმნა ანი და ბოლოდაცა. უკეთუ ენებოს კაცსა ენოანსა (+ და სიტყვამჭევრსა Z), რომელმან ქართულისა ენისა სისრულე იცოდეს და მიმოაქცევდეს.

დადებად დაგებად დასხმად .
აგრეთვე ღონი მოვალს უმრავლესად სხვათა ზედა.

ელოდე ეტყოდე ეურჩებოდე
ესე ენი ესრეთ არს და ინიცა, ნარიცა და სანიცა, ვითარ ესენი:
იტყოდი იქმოდი იხარებდი.
ნამეფარმან ნაქალაქევმან ნაოჯარმან.
სათხოელს საყოლელს საქონელს.

ექვსნი ესე ასონი რომელიმე ქმოანი და რომელიმე უქმო თავადაც მოვალს და ბოლოდაც გულისხმიერის კაცისაგან. ხოლო მანი თავად მოვალს ვიეთთათვის და ბოლოდაცა. ხოლო განი, ეინი, უნი, წილი თავად არს და არა ბოლოდ:

## AbCab

და არიან ასონი, რომელი ყოველთა (+ სიტყვათა Cab) ეთავების და სხვა ბოლოდ ყოველთათვის იქ(მ)ნების. და არიან, რომელ(ნ)ი თავადაც იქმნების (იქმნას Cab) და ბოლოდაც(ა) ქართულისა ენისა სიგრძისა და მიმო(და)ქცევისაგან. აჰა აქა განიხილე, ვითარ ანის მიერ ყოველთა (+ სიტყვათა Ab) ზედა(ნ) (+ მოვალს Ab):

აწევა (აზევა Cab) აკიდება ატანა

თავადაც იქმნა ანი და ბოლოდაცა. უკეთუ ენებოს კაცსა ენო(ვ)ანსა. რომელმან (და Cab) ქართულისა ენისა სისრულე იცოდეს და (მიმო)აქცევდეს.

დადებად დაგებად დასხმად
ეგრეთვე (ესრეთვე Cab) ღონი მოვალს (+ და Cab) უმრავლეს(ად) სხვათა (სხვასა Cab) ზედა.

ელოდე ეტყოდე ეურჩებოდე
ესე ენი (+ და Cab) ესრეთვე არს (+ და Ab) ინი(ცა) და სანი, ვათარ ესენ(ნ)ი:
იტყოდი იქმოდი იხარებდი
სათხო(ვ)ელს საყოლელს საქონელს.

ხუთნი ესე ასონი რომელიმე ქმიანი, რომელიმე უქმო (–ესე ხუთნი სხვანი ასოხი Cab) თავადაც მოვალს და ბოლოდაც(ა) (+ მოიპოების Cab) გულისხმიერისა კაცისაგან (კაცისა მიერ Cab). ხოლო მანი (+ ყოველთა Cab) თავად მო-

## ZAa

| | | |
|---|---|---|
| გავა:ეთე | გავგზავნე | გავაპატრონე |
| ვლამი | ვიქ | ვამტკიცებ |
| უმეფოდ | უყმოდ | უცხენოდ |
| წაართვა | წაირბინა | წაუვიდა |

ესევითარად და მსგავსად ამათსა ყოველთა თავად მოეზავებიან, ხოლო ბოლოდ თანი, ონი და ცანი მოეზავებიან:

| | | |
|---|---|---|
| კაცთ | პირუტყვთ | ხეთ |
| თქვაო | იპოვაო | მისცაო |
| პატრონსაც | ყმასაც | მონასაც. |

ეს̂რეთ ბოლოდ მოვლენ და განჰყოფენ ენათა მიმოდრეკათა. ესეცა იქმნების ასონი, რომელნი თავად ვთქვი, ბოლოდაც ითქვას, არამედ იშვით და გაუწყობელად. ეგრეთვე ბოლო თავად ითქვას, არა საჭმ(ა)რად და აშლით გაწყობილ(ჲ)ქამს.[1]

## AbCab.

ვალს, ვიეთთათვის (რომელთათვისმე Cab) ბოლოდ(ა)ცა. ხოლო ნარი ყოველთა ბოლოდ და არა ყოველთა თავად, არამედ რომელთათვისცა (ვიეთთათვისცა Cab) თავად. ხოლო განი, ვინი, უნი (+ და Cab) წილი თავად არს და არა ბოლოდ, ესრეთ:

| | | |
|---|---|---|
| გავაქეთე | გავგზავნე | გავაპატრონე |
| ვლამი | ვიქ | ვამტკიცებ |
| უმეფოდ | უყმოდ | უცხენოდ |
| წაართვა | წაირბინა | წაუვიდა. |

ესევითარად და მსგავსად ამათსა (ამათთა Cab) ყოველთა თავად მოეზავებიან (მოვალს Cab), ხოლო ბოლოდ თანი, ონი და ცანი მოეზავებიან (მოვლენ Cab):

| | | |
|---|---|---|
| კაცთ | პირუტყვთ | ხეთ |
| თქვაო | იპოვაო | მისცაო |
| პატრონსაც | ყმასაც | მონასაც. |

ესრეთ ბოლოდ მოვლენ (მოვალს Cab) და განჰყოფენ ენათა მიმოდრეკათა (მიმოდრეკითა Cab). ესეცა იქმნების (— ხოლო იქმნების ესეცა Cab) ასონი, რომელნი თავად ვთქვი, ბოლოდაც ითქვას. არამედ იშვით და გაუწყობ(ე)ლად ეგრეთვე ბოლო თავად ითქვას, არა საჭმ(ა)რად და აშლით გაწყობილ ჭამს[1]

## Z

აქა იუწყე, რამეთუ პეტრიწი ქართველსა პლატონურისა წიგნებისაგან სიტყვაჲ რომელსამე ადგილსა მრთელი დაუწერია, რომელსამე ადგილსა —

## A

აქა იუწყე, რამეთუ პეტრიწი ქართველსა პლატონურის წიგნებისაგან სიტყვაჲ რომელსამე ადგილსა მრთელი დაუწერია, რომელთამე ადგილთა ნაკლე-

## Cab

აქა ი(უ)წყე, რამეთუ პლატონისა თანამოსაყდრესა პროკლეს და იოვანეს დიდთა ფილასოფოსთა სიტყვა რომელსამე ადგილს მრთელად აღუწერიათ, რო-

---

1 ამის შემდეგ ხელნაწერებში წარმოდგენილი იყო „ანდერძნამაგი", რაც ბოლოს გადავიტანეთ.

| Z | A | Cab |
|---|---|---|
| ნაკლები და სხვაგან — განკვეთილი და სხვაგან — მეტი. ერთი და იგივე სახელი, რომელი დაალრმობს წერილსა და ძნელ სასმენელ და შვენიერ და გემოან ჰყოფს. რამეთუ სიტყვა მრთელი არის „ახლოს", ხოლო მეტი — „ახლოისრე" და ნაკლები — „ახლო", ხოლო განკვეთილი — „ახს". აგრეთვე მრთელი — „მოვედ", მეტი — „მოვედინ", ნაკლები — „მოდი", ხოლო განკვეთილი—„მო". მრთელი — „წარვედ" და მეტი — „წარვედინ", ნაკლები — „წადი" და განკვეთილი — „წა". ამის მსგავსად არიან სიტყვანი და საქცევნი მათნი. | ბი და სხვა(სა)გან განკვეთილი და სხვა(სა)გან მეტი. ერთივე იგი სიტყვაჲ რომელი დაალრმობს წერილსა და ძნელ სასმენელ ჰყოფს და გემოან, რამეთუ სიტყვა მრთელი არის „ახლოს", ხოლო მეტი — „ახლოისრე" და ნაკლები— „ახლო", ხოლო განკვეთილი — „ახს". აგრევე მრთელი — „მოვედ" და მეტი — „მოვედინ", ნაკლები — „მოდი", ხოლო განკვეთილი — „მო". ამის მსგავსად არიან მრავალნი სიტყვანი და საქცევნი მათნი. | მელიმე სიტყვა მეტ და რომელიმე ნაკლებ და სხვაგან შუაგა(ნ)კვეთილ. ერთიიგივე სიტყვაჲ, რომელნი ძნელ ჰყოფენ ენათა და წიგნთა. რამეთუ სიტყვა მრთელი არის „ახლოს", ხოლო მეტი — „ახლოჲს" და ნაკლები — „ახლო", ხოლო განკვეთილი — „ახს". აგრევე მრთელი — „მოვედ", მეტი — „მოვედი", ნაკლები — „მოდი", ხოლო განკვეთილი — „მო". ესევითარად არიან მრავალნი სიტყვანი და საქცევნი მათნი. |

| ZA | Cab |
|---|---|
| არიან ქარაგმანიცა ათნი, რომელთა (რომელსა; + ქართულად ეწოდების განწილვა, ხოლო Z) ელლენებრ პროსოდიანი (+ ეწოდებიან A). (ა)მათ მიერ ჯერ-არს ღრმათა წერილთა კითხვანი უცთენელად. | არიან ქარაგმანიცა ათნი, რომელთა ბერძულებ ეწოდებიან პროსოდიანი. ამათ მიერ ჯერ-არს ღრმათა და კეთილთა წიგნებთა კითხვანი უცთენელად. ხოლო თჳნიერ ამათსა არა იკითხვების წიგნი გზიანად და კეთილად. |
| ერთი ესე არს .◡. ამას ეწოდებიან ოქსია, რომელ არს მახვილი. სადა (÷ ესე Z) სიტყვასა ზედათ აკრული აქვს, მუნ ჴმისა ამაღლება ჴამს. | ერთი ეს(ე) არ(ი)ს .◡., ამას ეწოდების ოქსია, რომელ არს მახვილი. სადა სიტყვასა ზედათ უზის, მუნ ჴმისა ამაღლება ჴამს. |
| მეორე ესე არს ͻ·, ამას ეწოდების ვარია, რომელ არს მძიმე. სადა ქვეიდამ უჯდეს, მუნ ჴმისა დადაბლება ჴამს. | მეორე ესე არს ͻ·, ამას ეწოდების ვარია, რომელ არს მძიმე. სადა ქვეიდამ უჯდეს, მუნ ჴმათა და(მ)დაბლება ჴამს. |
| მესამე (+ ესე არს ZAa).⌒. პერისპომენი, რომელ არს გარემომრთხმელი. სადა (+ ესე ZAa) ჯდეს, სიტყვა მოკვეთით თქვან. | მესამე .⌒. პერისპომენი, რომელ არს გარემომრთხმელი. სადა ესე ჯდეს, სიტყვა მოკვეთით თქვან. |

## ZA

მეოთხე (+ ესე არს ZAa) ·—· მაკრა, რომელ არს ქარ.აგმა. სადა ესე ჯდეს, ასო აკლია.

მეხუთე (+ ესე არს ZAa) ·‿· ვრაქია. სადა ესე ჯდეს, მცირედ ნაკლებია.

მეექვსე (+ ესე არს ZAa) ·√· დანია, სადა ესე ჯდეს, წყნარა(დ) წაიარე კითხვა.

მეშვიდე (+ ესე არს ZAa) ·ʎ· ფსილი— წვლილად ანუ უკუსაქცეველად.

მერვე (+ ესე არს ZAa) ·ɡ· აპოსტროფოს, რომელ არს შემკვრელი.

მეცხრე (+ ესე არს ZAa)〰·ვიპოდიასტოლი. სადა ქვეით უჯდეს, სამთა სიტყვათა შეჰკრავს, და ესე ◡̇ ორთა სიტყვა(თა). ერთად შეკრვით თქვან, ნუ გააცალკერძოებენ.

მეათე (+ ესე არს ZAa)·ɡ· ვიფენ. სადაცა (+ ესე ZAa) ჯდეს, ნახევარსიტყვაჲ არს.

| | |
|---|---|
| ·∕ | ოქსია |
| ·ʼ· | ვარია |
| ·⌒· | პერისპომენი |
| ·—· | მაკრა |
| ·‿· | ვრაქია |
| ·√· | დანია |
| ·ʎ· | ფსილი |
| ·ɡ· | აპოსტროფი |
| ·〰· | ვიპოდიასტოლი |
| ·ɡ· | ვიფენ |

## Cab

მეოთხე ·—· მაკრა, რომელ არს ქარაგმა. სადა ესე ჯდეს, ასო აკლია.

მეხუთე ·‿· ვრაქია, სადა ესე ჯდეს, მცირედ ნაკლებია.

მეექვსე ·√· დანია, სადა ესე ჯდეს, წყნარად წაიარე კითხვა.

მეშვიდე ფსილი ·ʎ· წვლილად უკუ(ს)საქცევად.

მერვე ·ɡ· აპოსტროფოს, რომელ არს შემკვრელი.

მეცხრე 〰· ვიპოდიასტოლი. სადა ქვეით უჯდეს, სამთა სიტყვათა შეჰკრავს. და ესე ◡̇ ორთა სიტყვათა ერთად შეკრვით თქვან, ნუ გააცალკერძოებენ.

მეათე ·ɡ· ვიფენ. სადაცა ჯდეს, ნახევარსიტყვა არს.

| | |
|---|---|
| :⌣ | ოქსია |
| :Ａ | ვარია |
| :⌒ | პერისპომენი |
| :⟍ | მაკრა |
| :ω | ვრაქია |
| :√ | დანია |
| :ʎ | ფსილი |
| :ɡ | აპოსტროფი |
| :〰 | ვიპოდიასტოლი |
| :ɡ | ვიფენ |

## ZA

ეს(ე) ნიშნები (ნიშანნი A) სხვა და (+ სხვა Z) და სახელები (+ ერთი Z) იგივე.

ეს(ე) სხვა ნიშნებია +) წენტილი, ტროფოს. დიოდოხოსის ბოლოს ეს ნიშნები ასრე ისხდა ერთს ადგილს, წერილს გარეთ.

ესე ოთხნი ნიშანნი ქვეყ(ა)ნის მზომელობისა ქელოვნებანი არიან:

ა: • ამას ეწოდება (ეწოდებიან Ab) სტილმა, რომელსა ჩვენ წერტილსა უწოდთ და სახელ-სდებენ ერთად.
ბ: — ამას უწოდენ ღრამმად მეორედ, რამეთუ წერტილისაგან წარზიდულ არს.
გ: π· ამას (+ უწოდენ ZAa) ეპიფანიად, რომელიცა ზედა კერძო იხილვების.
დ: ɿ· ხოლო ამას (+ უწოდენ ZAa) სტერეოდ, რომელიცა ქვემო კერძო გვამი იყო(ს) რასაც.

ზოგად სახელები ოთხთავე სტერი არს, ვითარ ჩვენ ყოველთა ასოთა ერთი გვამი. შეისწავე, ქართულადაც სახელები ესე არს: სტილმასი • წენტილი; ღრამმისა — წარზიდული; ეპიფანია π საჩინო; სტერეონისა ɿ მყარი.

ესე ნიშანნი სადაცა სხენან, მიგასწავლის, ცხოველი არს თუ მცენარე, გონება აგამხედველე:

## Cab

ეს(ე) ნიშნები სხვაა და სახელები იგივე.

ეს(ე) სხვა ნიშნებია +) წენტილი, ტროფოს. დიოდოხოსის ბთლოს ეს ნიშნები ასრე ისხდა ერთს ადგილს, წერილს გარეთად.

შეისწავე, რამეთუ ქვეყანის მზომელობათა ქელოვნებანი არიან ესე ნიშანნი ოთხნი:
ა: • ამას ეწოდებიან სტილმა, რომელსა ჩვენ წერტილ უწოდთ და სახელ-სდებენ ერთად.
ბ: — ამას ღრამმად და უწოდენ მეორედ, რამეთუ წერტილისაგან წარზიდულ არს.
გ: π· ამას ეპიფანიად, რომელიცა ზედა კერძო იხილვების.
დ: ɿ· ხოლო ამას სტეროდ, რომელიცა ქვემო კერძო გვამი იყოს რასაცა.

და ზოგად სახელები ოთხთავე სტერი არს, ვითარ ჩვენი ყოველთა ასოთა ერთი გვამი. შეისწავე, ქართულადაც სახელები ესე არს: სტილმა • წერტილი; ღრამმა —წარზიდული; ეპიფანია π საჩინო; სტერეონ ɿ მყარი; ეპიფანია π სტილმა: •, ღრამმი — სტერეონ ɿ

ესე ნიშანნი სადაცა სხენან, ყოველთა ადგილთა მიგასწავლის მის-მის თანა, მცენარეთა ანუ ცხოველთა, გონება ათანადე:

## ZA

 სადა ესე ჯდეს — მზესა

 სადა ესე ჯდეს — მთოვარესა

 სადა ესე ჯდეს—ვარსკვლავსა

 სადა ესე ჯდეს — ხესა

 სადა ესე ჯდეს — ბალახთა

 სადა ესე ჯდეს—ფრინველთა

 სადა ესე ჯდეს — თევზთა

 სადა ესე ჯდეს — ოთხფერ-ჴთა.

 სადა ესე ჯდეს — მწერთა

 სადა ესე ჯდეს — მძრომთა

 სადა ესე ჯდეს — სხვათა ენათა

ებრაული, ქალდეული და ბერძული კაცთა სახელი ანუ ქვეყანათა ანუ ქალაქთა და სოფელთა, ოდესმე ქართულისა ენისათვისცა საჭმარ იქმნების, რათაცა გამოითარგმანების, თანვე უწერია.

·ƍ· სადა ესე ჯდეს, უჭმარი სიტყვაა. სოფლისა ჟამთა ვითარებისაგან შემოსრულ არს, ამისთვის ესეცა დავ(ს)წერე, რათა მოსწავლემან სცნას საჭმარი და უჭმარი, ჯეროვანი და უჯერო(ჲ).

\ სადა ესე ჯდეს, ვერ დავისწავლერას წიგნში იყო, ანუ რა თარგმანებაჲ აქვს. ვინათგან ვერ გამოვაცხადე, ეს ნიშანი დაუსვი, ვინც იპოოთ, მოაწერეთ ზედ გამოჩენით.

სადა კიდურთა წითლულითა უწერია, რომელსაცა წიგნში ძნელი სიტყვა რა'ს სიტყვით სწერია, თუ ვინმე გამოღებას ეცადოთ და ჰპოოთ, ზედ მოაწერეთ, მე ვერ გამოვთარგმნე.

(+ სადა ესე ჯდეს |40.30||5.20| ქვეყნის ზომათა რიცხვია: პირველი ხარისხია სიმაღლისა და მეორე — წამის რიცხვი; ორს ხაზს უკან სივრცის ხარისხის რიცხვი და მეორე — წამის რიცხვი ZAა).

## Cab

 სადა ესე ჯდეს, მზეა

 სადა ესე ჯდეს, მთოვარეა

 სადა ესე ჯდეს, ვარსკვლავია

 სადა ესე ჯდეს, ხეა

 სადა ესე ჯდეს, ბალახია

 სადა ესე ჯდეს, ფრინველია

 სადა ესე ჯდეს, თევზია

 სადა ესე ჯდეს, ოთხფერჴია

 სადა ესე ჯდეს, მწერია

 სადა ესე ჯდეს, მძრომია

 სადა ესე ჯდეს, სხვათა ენათა

ებრ(ა)ეულთა, ქალდეურთა და ბერძულთაგან არს ქვეყანათა და კაცთა სახელები ქართულისა ენისათვისცა საჭმარი, რომელ მათი თარგმანი თანვე უწერია.

სადაცა ·ƍ· ესე ჯდეს, უჭმარი სიტყვაა და სოფლის(ა) ჟამთა ვითარებათ(ა) მიერ და წარყვნათაგან შემოღებული. ამისთვის ესეცა დავსწერე, რათა სცნათ მოსწავლემან საჭმარი და უჭმარი, ჯეროვანი და უჯერო.

სადაცა \ ეს(ე) ჯდეს, ვერ გამოვაცხადე და მისთვის ეს ნიშანი დაუსვი გამოუცნობლობისათვის, და თქვენ, ვინც მისწვდეთ (მიჰსწვდეთ Cb), გამოჩინებას ეცადენით.

სადაცა წითლით სწერია კიდურთა, ძნელს სიტყვას მიგასწავლის, რომელსაცა წიგნსა შინა სწერია, და მუნით გამოღებას შენ ეცადე, მე ვერ გამოვიღე.

## ანდერძნამაგი (+ ამის ZA) მუშაკისა ფრიად დამაშვრალისა მოსწავლეთათვის. გარნა (ხოლო Cab) მრავალნი მოსწავლენი მგმობარ და მოკიცხარ ექმნებიან შრომისათვის და არა სარეწავად მისცემენ ლოცვასა (შენდობასა Cab)

| Z | A | Cab |
|---|---|---|
| მე, სულხან-საბა ორბელიანსა, ჰაბუკობისა ჟამსა და სიყრმესა ფრიადი შრომა დამიცს ამა წიგნსა ზედა. რამეთუ ქართულთა ენათა ლექსიკონი აღარ იპოებოდა, რამეთუ ჟამთა ვითარებითა უჩინო ქმნილ იყო, რომელსა მეხუთე ვახტანგ მეფემან ქართულად „სიტყვის კონა“ უწოდა. ვინათგან პატიოსანი ესე წიგნი დაჰკარგოდათ, ენა ქართული თვისთა ნებაზედ გაერყვნათ. | მე, სულხან ორბელიანსა, ჰაბუკობისა ჟამსა და სიყრმესა ფრიადი შრომა დამიცს ამა წიგნსა ზედა. რამეთუ ქართულთა ენათა ლექსიკონი (+ ⸢რომელ არს ქართულად „სიტყვის კონა⸣“ Aa) აღარ იპოებოდა. რამეთუ ჟამთა ვითარებისაგან უჩინო ქმნილ იყო და ენა ქართველთა თვისთა ნებასა ზედა გაერყვნათ. | ფრიადი შრომა დამიც ამა წიგნსა ზედა. რამეთუ ქართულთა ენათა აღარ იპოებოდა ლექსიკონი, ჟამთა ვითარებისაგან დაკარგულიყო და ენა ქართველთა თვისთა ნებაზედ გაერყვნათ. |
| ვახტანგ მეფის ძმამ გიორგი მეფემ, მიბრძანა ამისი ქელყოფა. | | |
| და ერთი სომხური მომცრო ლექსიკონი ვნახე. რომელსა მათისავე ენითა ბარგირქი ეწოდების, და მეც მათის ბაძით ქელი მივყავ და, რაოდენ ძალ-მედვა, აღვწერე. | სომხური ერთი მომცრო ლექსიკონი ვნახე და მე მათის ბაძით აღვწერე. | სხვისა ენათა ვნახე და მეც მათის ბაძით აღვსწერე. |
| რომელიცა წერილთა შინა ვნახე, გამოვიღე. სა˜ღ- | რაოდენი ძალ-მედვა, ანუ წერილთა შინა ვნახე, | რაოდენი ძალ-მედვა, ანუ წერილთა შინა ვნახე, |

**Z**

თო წერილთა და ღ῀თისმეტყველებათა შინა, რომელიმე· ღრმათა ფილოსოფოსთა წიგნებთაგან და ღ῀თისმეტყველებათა, კავშირთა, პროკლეს პლატონურთა დიოდოხოსთა, არისტოტელისა და ფორფირის კათიღორიათაგან გამოვიღე. ნემესიოს და იოანე დამასკელის პლატონური სიტყვის საქცევები აღვწერე, რომელიმე არა მათებრ ღვარჭნილად, არამედ მათივე წმიდათა მამათაგან საადვილო ვპოე და საადვილონი აღვწერენ, რათა ისწაონ ენა ქართული, შესრულებული და განვრცელებული ფარნავაზ ქართველთა პირველისა მეფისა მიერ, ბრძნისა და გონიერისა, რომელი იყო ძეთაგან ქართლოსიანთა წარმართი.

**A**

გამოვსწერე, საღ῀თო წერილთა და ღ῀ თისმეტყველებათა შინა, რომელიმე ღრმათა ფილოსოფოსთა წიგნებთაგან ღმრთისმეტყველებათა, კავშირთა, პროკლეს პლატონურთა დიოდოხოსთა, არისტოტელისა კათიღორიათგან გამოვიღე. ნემესიოსისა და იოანე დამასკელისა პლატონური სიტყვის საქცევები აღვსწერე, რომელიმე არა მათებრ ღვლარჭნილად, არამედ მათვე წმიდათა მამათაგან, სადა საადვილო ვპოვე, საადვილონი აღვწერენ, რათა ისწაონ ენა ქართული, შესრულებული და განვრცელებული და განრკვეული ფარნავაზ ქართველთა პირველისა მეფისა მიერ, ბრძნისა და გონიერისა, რომელი იყო ძეთაგან ქართლოსიანთა წარმართი.

**Cab**

გამოვსწერე, საღ῀თო წერილთა და ღ῀თისმეტყველებათა შინა. რომელიმე ღრმათა ფილასოფოსთა წიგნებთა ღ῀თისმეტყველებისა, კავშირთა პროკლეს პლატონურსა დიოდოხოსთა, არისტოტელის კათიღორიათაგან გამოვიღე. ნემესიოსისა და იოვანე დამასკელის პლატონურის სიტყვის საქცევები აღვსწერე, რომელიმე არა მათებრ ღვლარჭნილად, მათვე წმიდათა მამათაგან სადა საადვილონი ვპოვე, საადვილონი აღვსწერე, რათა ისწავლონ ენა ქართული, შესრულებული და განრკვეული ფარნავაზ ქართველთა პირველისა მეფისა მიერ, ბრძნისა და გონიერისა, რომელი იყო წარმართი ძეთაგან ქართლოსისთა, სასწავლო კეთილგონიერთა მოსწავლეთათვის.

**Z**

რომელნიცა ვიცოდი. დავწერე. და რომელნიცა ძნელნი სიტყვანი არა ვიცოდი, ღრმათა წიგნებთა შინა ვპოე. და რომელიმე სხვათა ენათა შევამოწმე და გამოწვლილვით რომელნიცა ვპოე, ადვილად თან მოვაწერე. რომელიცა ვერა ვპოე, საცილობელი არ დავწერე, არამედ მუნვე კიდურთა ზედა წითლითა ნიშნად იგივე სიტყვებ მოვაწერე, ნუთუ სხვა წე-

**A**

რომელიცა ვიცოდი, დავწერე. და რომელიცა ძნელნი სიტყვანი არა ვიცოდი, ღრმათა წიგნებთა შინა ვიძიე. რომელ(ნ)იმე სხვათა ენათა შევამოწმე და გამოწვლილვით, რომელიცა ვპოე, ადვილად თან მოვაწერე. რომელიცა ვერა ვპოე, საცილობელი არა დავწერე, არამედ მუნვე კიდეთა ზედა წითლით ნიშნად მოვაწერე. და თუ ვინმე სხვაგან უცხო სიტყ-

**Cab**

ხოლო რომელი ვიცოდი, დავსწერე. და რომელიცა ძნელი სიტყვა .არა ვიცოდი, ღრმათა წიგნებთა შინა ვიძიე, რომელიმე სხვათა ენათა შევამოწმე, რაოდენი ვპო(ვ)ე გამოწვლილვით, ადვილად, თან დაუწერე, რომელიც(ა) ვერა ვ(ჰ)პო(ვ)ე, საცილობელად არ დავსწერე, არამედ მუნვე კიდეთა ზედა წითლით ნიშანი მოვაწერე. და ვინცა ჰპოოთ სი-

## Z

რილთა მისთანა სიტყვა
ეწეროს, გამოძიებით იპო-
ება. თუ ვინმე სხვაგან
უცხო სიტყვა ჰპოოთ, ანუ
თარგმანი სიტყვისა, გინა
წერილთაგან გამოიღოთ,
ამა წიგნთა შინა ჩაურთე-
ვით. რამეთუ მე მრავალი
სიტყვა დამიშთა, რომელი-
მე არა სმენითა და წე-
რილთა უნახაობითა, რო-
მელიმე ნუსხათა დაკარგვი-
თა და დავიწყებითა. გარნა
რაოდენ ძალ-მედვა, ვეცა-
დე ელენთა, ლათინთა, სო-
მხურთა, რუსთა და არაბ-
თა წიგნებისაგან და მით
გამოვიღე და უმრავლესი
დამიშთა ამისთვის, რამე-
თუ მე ქართულისა ენისა-
გან კიდე სხვა ენა არა ვი-
ცოდი. და ამა ენათა რო-
მელნიცა სწორედ თქვეს,
გინა რომელმან დამაჯერა,
იგი დავწერე. რომელნი არა
ემოწმნენ, არცა მე დავწე-
რე. და თქუენ იგულსმოდ-
გინეთ, რომელთა მოგცესთ
უფალმან სიბრძნე და მეც-
ნიერება, თქუენ შეასრუ-
ლეთ. არა უმეცართა
გეტყვი, არამედ ბრძენთა
ვედრებით მოგაჴსენებთ. მე
უწინარეს ლათინური და
ელენური ლექსიკონი ვერ
ვნახე, თვარა უკეთესის
რიგით აღვწერდი. მას უკან
ვნახე და ზოგი რამ იმი[illegible]
გავმართე და რიცხვები[illegible]
წერილთანი თან ჩართვით
დაუსხი.

ამა წიგნთა შინა [illegible]
სახელნი კეთილნი და ბო-
როტნი, საქებელნი და სა-

## A

ვა ჰპოოთ, ანუ სიტყვათა
თარგმანი, ანუ წერილთა-
გან გამოიღოთ, ამა წიგნსა
შინა ჩაურთევით. რამეთუ
მე მრავალი სიტყვა და-
მიშთა, რომელიმე არასმე-
ნითა და წერილთა უნა-
ხაობითა, რომელიმე და-
ვიწყებითა და ნუსხათა და-
კარგვითა. ხოლო რაო-
დენ(ი) ძალ-მედვა, ვეცადე
ელლენთა, ლათინთა, იტა-
ლიათა, სომხურთა, რუს-
თა, არაბთა წიგნებთაგან
შემოწმებითა გარდმოვი-
ღე და უმრავლესი დამიშ-
თა ამისთვის, რამეთუ მე
ქართულისაგან კიდე სხვა
ენა არა ვიცოდი. და ამათ
ენათა, რომელთაცა სწო-
რად თქვეს, ანუ რომელ-
მან დამაჯერა, იგი დავწე-
რე. და რომელნი არა ემო-
წმეს, არცაღა მე დავწერე.
და თქვენ იგულ(ი)ს-მოდ-
გინეთ, რომელთა მოგ-
ცეს(თ) უფალმან სიბრძნე
და მეცნიერება. თქვენ
შეასრულეთ. არა უმეცარ-
თა გეტყვი, არამედ ბრძენ-
თა ვედრებით მოგაჴსენებ.
მე უწინარეს ლათინური
და ელლენური ლექსიკო-
ნი ვერ ვნახე, თვარა რი-
გით აღვწერდი.

ამა წიგნთა შინა არიან
სახელნი კეთილი და ბო-
როტნი, უბადონიცა და

## Cab

ტყვა უცხო ანუ მათი
თარგმანი, ანუ ღრმათა წე-
რილთაგან გამოიღოთ, ამა
წიგნთა თანა ჩაურთევით.
რამეთუ მე მრავალი სი-
ტყვა დამიშთა, რომელიმე
დავიწყებითა, რომელიმე
არასმენითა და წერილთა
უნახაობითა, რომელიმე
ნუსხათა დაკარგვითა. ხო-
ლო რაოდენი ძალ-მედვა,
ვეცადე, ელლენთა, ლა-
თინთა, სპანიათა, სომხურ-
თა და რუსთა წიგნებთა
შემოწმებითა გარდმოვი-
ღე. და უმრავლესი დამიშ-
თა ამისთვი(ს), რამეთუ მე
ქართულისა ენისაგან კიდე
არა ვიცოდი. და ამათ ენა-
თა, რომელ(ნ)ი ყოველთა
სწორად თქვეს, ანუ დამა-
ჯერეს, იგი დავსწერე. და
რომელნი არა ემოწმნენ,
არცა მე დავიოწმუნე.
თქვენ იგულსმოდგინეთ,
რომელთა მოგცესთ უფალ-
მან სიბრძნე და მეცნიერე-
ბა (მეცნიერობა Cb),
თქვენ შეასრულეთ. არა
უცებს გეტყვი შესრულე-
ბასა, არამედ ბრძენთა მო-
გაჴსენებ ვედრებით.

არიან ამა წიგნთა შინა
სახელნი კეთილნი და ბო-
როტნი, უბადონი და ცუდ-

## Z

ძაგებელნი, უბადონი და ცუდნი. არა თუ კიცხევისათვის აღმიწერია, რათა საქირდალად იპყრათ, არამედ ენისა სისრულისათვის აღვსწერე. თუცა უბადო სახელი აღმოიჭოცოს, მერმე-ღა უდარესი მოაკლდეს უაღრესსა და ღ˜თი და დარჩეს უკეთესი და სხვა არარა, და შემცირდების ენა ქართული.

ვიცი, მრავალნი საბასრობელად დასდებენ ნაშრომთა ამათ ჩემთა. მათ თუცა წერილნი უყვარან. მრავალნი სხვანი წერილნი არიან, სალ˜თონი და საერონი, და რომელიც ენებოსთ, იგი იკითხნენ. ხოლო ესე ჩემებრ უცებისათვის აღიწერა, და დაუტეონ.

ენაგარყვნილებათაგან სწავლულნი მრავალთა აჰა წერილთა სიტყვათა იუცხოებენ და შორად განიშორებენ, თუცა ცოცხალსა მკითხვენ, განმარტება ღ˜თით ძალ-მიცს და სიკვდილს უკან მათ იციან.

იყო ტფილისის ქალაქთაგანი წინამძღვარი, სახელით იობ. ჩვენის ჟამისა კეთილად სწავლული. შვენიერი მზრახველი, მეჟამნე, მეფსალმუნე, კაფიაგამომეტყველი, მგალობლად ქებული, მწერლად გამოჩენილი, ლოცვადაუცალებელი, შვიდეულით მმარხველი, შესაყრელად საყვა-

## A

ცუდნი, არა თუ კიცხ(ე)ვისათვის აღმიწერია, რათა საქირდალად იპყრათ, არამედ ენისა სისრულისათვის აღვწერე, თუცა უბადო სახელი აღმოიჭოცოს, მერმეღა უდარესი მოაკლდეს უაღრესსა (+ და Ab) ღ˜თიღა დარჩეს უკეთესი და არღარა რაჲ, და შემცირდეს ენა ქართული.

ვიცი, მრავალნი საბასრობელად დასდებენ ნაშრომსა ამას ჩემსა. მათ თუცა წერილნი უყვარან. მრავალნი სხვანი წერილნი არიან სალ˜თონი და საერონი, და იგი იკითხნენ. და ესე ჩემებრ უცებისათვის აღიწერა, და დაუტეონ.

## Ab

იყო ტფილისის ქალაქთაგანი, წინამძღვარი იობ. მწიგნობრად სახელოვანი მგალობლად ქებული, ღამე და დღე ლოცვადაუცადებელი, საკვირველი მემარხულე, შვენიერი მეჟამნე, რიტორად მეფსალმუნე, მიწყივ მჴადაგებელი, სახეშემკული ტკბილად მოალერსე. პირველად

## Cab

ნიცა. არა კიცხევისათვის აღმიწერია, რათამცა საქირდლად იპყრათ, არამედ ენისა სისრულისათვის. ყოველთა ჰქონდა და მეც მისთვის დავ(ს)წერე. უკეთუ უბადო სახელი აღმოიჭოცოს, მერმე უდარესი მოაკლდეს უაღრესსა, და უკეთესი არარა არს ღმრთისაგან კიდე, და შემცირდების ენა ქართული.

ვიცი, მრავალნი საბასრობელად (საბრალობელად Cb) დასდებენ ამა ნაშრომსა. მათ თუმცა წერილნი უყვარან, მრავალნი სხვანი არიან, სალ˜თონი და საერონი და იგი იკითხნენ. ესე ჩემებრ უცებისათვის აღიწერა, და დაუტეონ.

ბულსა სამოსელსა ბისონ უწოდიან. არს ფერი ბისონისა ელვარე და ნაკვერცხლის ფერი (+ წითელი Ab) AB. (+ 3, 23 ესაია Cb) ბისონი არს სახე მწვანვილისა რასამე, რომლისა მიერ შეღებულთა (შეღებულსა Cab) სამოსელთა ბისონ უწოდიან. ხოლო მოესწავების ბისონის(ს) მიერ ბრწყინვალებაცა, რამეთუ ბრწყინვალე არს ფერი ბისონისა, ნაკვერცხლის ფერი C. ბისონი არს სახე მწვანვილისა რასამე, რომლისა მიერ შეღებულთა სამოსელთა ბისონ უწოდიან. ვიეთნიმე იტყვიან, ვითარმედ იგი არს ნაკვერცხალისა ჰინდურისაა, ხოლო მოესწავების ბისონისა მიერ ბრწყინვალებაცა, რამეთუ ბრწყინვალე არს ფერი ბისონისა. გრიგოლი ღ̃თისმეტყველის სხოლიონში ესრე ეწერა D.

**ბისონი** სამოსელი(ა) სამღდელო ZAB.

სამოსელი არს ვრცელი სამეფო, გინა სამღდელო(დ) პატიოსანი Cab. შესამოსელი Cq.

**ბისონი** სამეფო სამოსელი Z.

ნ. პორფირი, შდრ. ვუსინი.

**ბისტი** ოთხი ფოლი ZAB.

შდრ. ფიფანური.

**ბიტორიტი** საჭურისი ZABCD.

**ბიჩვერი** შტერი ZAB.

**ბიცი** (106, 34 ფსალმ.) ესე არს მიწა, სადა სიმლაშით ნაყოფი არა იქმნების, რომელ არს ალდაჯი ZA.

ალდაჯი. (ფსალ. 106, 34) ესე არს მიწა, სადა სიმლაშით ნაყოფი არა იქმნას B. ბიცი არს ადგილი, სადა სიმლაშითა ნაყოფი არა იქმნების (იქმნებიან Cab) CD.

[**ბიცოლა** ნ. მუსადია].

**ბიძა** მამის ძმა ZAB.

მამა-დედათ ძმა Cab. დედ-მამათ ძმა Cq. განუმარტავია D.

[**ბიძგი** ნ. ⌈მიბიძგავ⌉].

**ბიძია** დედის ძმა ZAB.

**ბიწი** (+ 4, 7 ქება ZA) კნინი რამ(ე) შერყვნილება ZABCab.

კნინი რამ შერყვნილი Cq. ყალბი D.

ნ. განვიბიწნეთ, უბიწო.

**ბიწიანი** შერყვნილი ZA.

**ბიწოვნება** (3 ეზრა 1, 4) ბიწის ქონ(ებ)ა ZAa.

[**ბიჭა** ნ. ქარაბიჭა, ცხოვარი].

**ბიჭი** არაცოლთან შობილი, ბუში Z.

ბუში ABCD.

ნ. ნაბიჭუარი.

**ბიჯება** ბიჯის წადგმა ZA.

ნ. აბიჯე. აბიჯე, ნაბიჯი, წაბიჯება.

**ბიჯი** ბიჯი და ნაბიჯი განიყოფებიან: ნაბიჯი არს ერთის(ა) ფერჴის(ა) გარდადგმა, ხოლო ბიჯი მეორის(ა) გარდანაცვლება, რომელი ზომით იქმნების (იქმნება A) ხუთი ტერფი ZA.

ფერჴთ გარდადგმა BCD.

**ბლაგჳ**[1] (ბლაგვი ZABCabD) (+ 7 ნემეს. ZAa) უმახვილო ZABCD.

ნ. დაბლაგუება.

**ბლანტი** მოსქე სასმელი, გინა ღვინო. ფრინველი მძიმედ მფრინავიც ბლანტად მფრინავად ითქმის Z.

---

[1] წყაროში: „ბლგუჲ“.

მოსქე სასმელი ანუ ღვინო. რა მფრინველი მძიმედ ფრინევდეს. ბ ლ ა ნ ტ ა დ ითქმის იგიცა A. ესე არს მოსქე სასმელი ანუ ღვინო, გინა ფრინველი მძიმედ ფრინვიდეს B. ბლანტი არს მძიმე და ზრქელი სა-ს(უ)მელი, რაცა იყოს, ღვინო გინა სხვა. ბ ლ ა ნ ტ ა დ ითქმის ფრინვე-ლი რომ(ე) მძიმედ ფრინვიდეს Cab. ბლანტი (+ არს D) მძიმე სასმელი რამე იყოს, ღვინო თუ რაცა, ანუ მფრინველი მძიმედ ფრინვიდეს CqD.

**ბლარდნა** (ბლარდნვა B) შეხვევა Z.

ხვევა B.

ნ. ვბლარდნი, მობლარდნილი, ნაბლარდნი, საბლარდნელი.

**ბლარდნილი** შეხვეული ZABCD.

**ბლარჯი** ცომი საფუარი Z.

საფუარი ცომი AB.

**ბლარჯობა** (+ 12, 15 გამოსლ. Z) უცომოობის კვირა ZBCq. უცო-მოების კვირა (12, 15 გამოსლ.) A. უცომობის კვირა Cab. გამოსლ. 12. 15 D.

ნ. დღესასწაული ბლარჯობისა.

**ბლატუნი** თვალ-წარბთ ძრვა უქ-ამსად Z.

თვალ-წარბის ძრვა Aa.

**ბლენცნარა** (ბალ.) ჩადუნას ჰგავს ZAa.

(ბალ.) ჩადუნა AbB. (ბალ.) დათვის-საგებელა (+ ჩადუნა Cab) CD.

**ბლიკჳ** (ბლიკვი ZABCqD, ბლო-კუვი Ca) ქურჯვაა, მუჭთან ნა-ჭე Z.

ქურჯვა A. განუმარტავია BCD.

ნ. ვბლიკუნი, ჭურთი.

[ბლისი ნ. წამი].

**ბლისტი** საკუთარი აგარაკი Z.

სათავისთაო აგარაკი A. სათ(ა)ვის-თაო ხოდაბუნი BCabD. სათავისო ხოდაბუნი Cq.

ნ. სახასო.

**ბლუ** ენა-მძიმედ, მაყენებლად მოლაპარაკე Z.

ენა-მაყენებელი გრძლად A. ენა-მაყენებელი B.

**ბმა** დაბმა, მობმა, გამობმა, ჩამო-ბმა, შემობმა Z.

დაბმა თუ მობმა A. დაბმა, მობმა BCab. დაბმა Cq. განუმარტავია D.

**ბმო** დიდი მუწუკი ZABCab.

შდრ. მბმო.

**ბმული** ბმა-ქმნილი Z.

ნაბამი AB.

[ბნ ნ. აბნიე, ბნევა, გააბნია, გან-ბნევა, დაბნევა, დაბნეული].

**ბნარგჳ**[1] (ოთხფ.) ბრანგვი ZAB.

**ბნდუ** მიუმხვდარი, სადა დადვას, ვერ პოოს ZAa.

მიუმხვდარი AbBCD.

**ბნედა** ანაზდად ცნობის მილება Z.

ცნობის მიქდა ABCab. განუმარტა-ვია CqD.

ნ. დაბნედა, დაბნედილი, შეუბ-ნდა.

**ბნედიანი** ბნედის სენის მქონებე-ლი ZA.

**ბნევა** მიმოდაფანტვა Z.

მიდმოდაფანტვა A. მარცვალთ დაფანტვა BCab. განუმარტავია CqD.

ნ. აბნიე, განბნევა, დაბნევა, დაბნეული.

[ბნელე ნ. ღამე; შდრ. ბნელი].

**ბნელეთი** უმზეო ადგილი ZA.

**ბნელი** (5, 20 ესაია) უხედველი და უნათელო ZAa.

---

[1] ნუსხებშია: „ბნარგვი“.

უხედველი AbB. განუმარტავია CD.

ნ. დაბნელა, დაბნელება, მუაბნელებს, საბნელო, უბნელდება, ღამე.

**ბობალოსი** პალადის ნეტაფრ. და მარკოზ მახარებლის ნეტაფრ: „ვპოეთ ბობალოსი ესე ბოროტი“ Z.

პალადის ნეტაფრ: „ვპოეთ ბობალოსი ესე ბოროტი“. მარკოზ მახარებ(ე)ლისაშიაც (მახარებ(ე)ლისაც BCab) ასე (ესე D) ეწერა (სწერია C) ABCD.

**ბობვა** ვერა კეთილად სლვა ZAB.

ვერა კეთილი სლვა C. განუმარტავია D.

ნ. სიარული, სლვა.

**ბობოლი** (მძრომ.) დიდრონი ჭია-ჭუა Z.

(მძრომ.) ჭია-ჭუა ABCD.

ნ. ჭია.

**ბობოყუელა** (ბობოყველა ZBCbD) (ფრინ.) ZABCD.

**ბობოწუერა**[1] ხეს რომ მოთეთრო ხავსივით ჩამოეკიდება, რომელსა ვიეთნი ხის მუშკს უჭმობენ Z.

ხეს რომ თეთრი ხავსივით გრძლად დაეკიდება AB.

**ბობლნი** (150, 4 ფსალმ.) ესე არს დაფი და დაფდაფი ტყავისაგან შემზადებული (+ საკრავი ZAa) ZA.

(150. 4 ფსალმ.) ესე არს დაფი და დაფდაფი ტყავთაგან შემზადებული B. ბობლნი არს დაფი და დაფდაფი ტყავით შემზადებული Cab. ბობლნი არს დაფი, გინა დაფდაბი (დაფდაფი D) ტყავითა შემზადებული CqD.

**ბოგა** მცირე ქიდი ZAB.

**ბოგანო** უაგარაკო გლეხი ZAB.

აგარაკ-მცირე გლეხი (+ ბოგანო არს აგარაკ-მცირე გლეხი, ბოგანო ჰქვიან ყანის ჭიასა Cab) CD.

ნ. საბოგანოო.

**ბოგანო** (მწერ.) ყანის მავნე ჭუა ZAB.

(მძრომ.) ყანის ჭია Cb. ყანის ჭიი Ca. (მწერ.) იფქლის ჭია(ა) CqD.

[**ბოგინ** ნ. გაბოგინება].

**ბოგირი** (ბოგირი და ბოგა Cab; ბოგირი, ბოგა CqD) ბოგას უდიდე, მცირე ქიდი Z.

ბოგას უდიდე (უდიდო Aa) ქიდი A. უდიდე ბოგა B. მცირე ქიდი C. განუმარტავია D.

ნ. ქიდი.

**ბოდიში** ესე არს სიტყვით და საქციელით კაცი მოიმადლოს ZA.

ესე არს სიტყვითა და საქციელითა კაცი მოიმადლო B. განუმარტავია CD.

ნ. თავაზა, საბოდიშო.

**ბოვი** ილეკროს პირველად გამოსადნობელი ZA.

ილეკროს გამოსადნობი პირველ B. ბოვი არს სადა ოქრო, ვეცხლი, ბრპენი, სპილენძი და მისთანანი ითხრების და გამოიდნობის Cab. განუმარტავია CqD.

შდრ. ბრძმედი.

**ბოვრი** (მწერ.) დიდი ბუზი ZAB Cab.

(მწერ.) CqD.

**ბოზა** ფეტვის ბურახი Z.

(უქმ.) ფეტვის ბურახია A. (უქმ.) ფეტვის ბურახი ბერძულ B.

**ბოზი** Z.

მეძავი A.

ესე ბოზობა განიყოფებიან ორად:

---

[1] ნუსხებშია: „ბობოწვერა“.

სიძვად და მრუშებად. ს ი ძ ვ ა უკუე არს უმეუღლეოს ქმნილი, ხოლო მ რ უ შ ე ბ ა — მეუღლიანი სხვასთან ბოზობდეს B. ესე ბოზობა განიყოფებიან ორად: სიძვად და მრუშებად. ს ი ძ ვ̄ ა უკუე არს უქორწინებელთა მიერ ქმნული, რომელსა (რომელთა CqD) არა ესვას მეუღლე, ხოლო მ რ უ შ ე ბ ა არს, რომელსა (რომელთა CqD) ესვას (+ მეუღლე C) და სხვასთან (სხვაგან Cq) ისიძ(ვ)ოდეს CD.

ნ. იბოზა.

**ბოზობა** სიბოზის ქნა. ბოზობა ორად განიყოფების: სიძვად და მრუშებად: ს ი ძ ვ ა არს უმეუღლოს მიერ ქმნილი, ხოლო მ რ უ შ ე ბ ა — მეუღლიანისა მიერ ქმნილი ბოზობა Z.

ბოზობა განიყოფებიან ორად: სიძვად და მრუშებად: ს ი ძ ვ ა ჲ არს უმეუღლოსა მიერ ქმნილი, ხოლო მ რ უ შ ე ბ ა—მეუღლიანისა სხვისათანა ბოზობა A.

**ბოიკი** (ოთხფ.) ორის წლის ქარი ZAB.

(ოთხფ.) ორის წლის ზროხა (ძროხა D) CbqD. ორის წლის ზროხა Ca.

ნ. ზროხა.

**ბოკელი** რაჲც მობოკლვით შემოხვეულია: ოქროს თმა და რაჲც ილეკროს აშკი, ანუ ალყა და ძალი და ღვრინი, გინა პური მობოკლვით შექმნილი Z.

რაიც მობოკლვით შემოხვეულია, ოქრო(ჲ)ს თმა და რა(ჲ)ც(ა) ილეკრო, გინა ალყა. ბ ო კ ე ლ ა დ ითქმის (ბოკელი არს B) პური მობოკლვით შექმნილი. ბ ო კ ე ლ ს უწოდენ ცერცვსა, ქნდურსა. გინა ქორის ბოკილსა Ab. ბოკელი არს რაიც მობოკლვით შემოხვეული იყოს, სირმა ანუ ალყა და მისთანანი. ბ ო კ (ი) ლ ი ეწოდების ქორის ფერჴთა შესაბამსა. ბ ო კ ე ლ ს უჴმობენ პურსა, მობოკლვით გამომცხვარსა, ბ ო კ ე ლ ი ეწოდების ქნდურსა, რომელსა სომეხნი ბ ა კ ლ ა ს უჴმობენ, სხვილს ცერცვს(ა) Cab. მოხვეული CqD.

**ბოკელი** ცერცვი, ქნდური ბოკლად ითქმის Z.

(ბალ.) ბაკლა CqD.

ნ. ბაკილა.

**ბოკვერი** ნ. ბოკუერი.

**ბოკვი** (ხე) კორაფი ZAB.

(ხე) ბოქვი, კორაფი C. (ხე) E.

**ბოკილი** ქორის საფერჴული ჭამლს გარდა Z.

ქორის საფერჴული A. ქორის საფეჴური BCD.

**ბოკო** კიდურ-ნაცვეთი ჭურჭელი, ნიჩაბი და რაიც Z.

კიდურ-ნაცვეთი იარაღი AB. ნიჩაბი გნდე-მომწვარი C.

**ბოკუერი**[1] (14, 5 მსაჯ.) ლომვეფხთ და მისთანათ დიდი ლეკვი Z.

ლომისა და ვეფხის(ა) და მისთანათა დიდი ლეკვი (14. 5 მსაჯ.) A. (ოთხფ.) ლომთა და ვეფხთ დიდი ლეკვი B. (ოთხფ.) ბოკვერი არს ლომთა, ვეფხთა (+ და Cab) დათვთა დიდი ლეკვი C. (ოთხფ.) ლომისა და ვეფხისა, დათვისა დიდი ლეკვი E.

**ბოლბოლი** (+ ძველს საწინასწარმეტყველოში Z) მეძაო ZABCab.

„აწ ბოლბოლ, შურებულ და ბორგნეულ, ისმინე ბრძანება უფლისა“[2] Ca.

შდრ. აწ ბოლბოლ.

**ბოლი** დიდი კვამლი ZABCE.

ბოლივი (ოთხფ.) მეტ[illegible]თული ვირი C.

[1] E-ში აქედან გრძელდება ტექსტი (იხ. ბელი); ნუსხებშია: „ბოკვერი“.
[2] კიდეზე გადახაზული ეს მოწმობა.

ბულაგი. წიგნში ვნახე, თანვე კიდურზე ეწერა: ნუ თუ ტომარა იყოსო. და ნივალის ქვეშ მოზიდარს ვირებს ეძახიან, სხვაა თუ ისივ, არ ვიცი E.

**ბოლო** (+ 19, 15 ესაია ZAa) საქმის დასასრული ZABCab.

საქმის დასრულებადი Cq. განუმარტავია E.

ნ. ოხჟანი, საბოლოო.

**ბოლო** (მ)ფრინველთა და თევზთ კუდი ZCab.

ფრინვ(ე)ლისა და თევზის კუდი A. ფრინველისა და თევზთ კუდი B. ფრინვლის კუდი Cq. განუმარტავია E.

ნ. კუდი.

**ბოლობექედა** (ფრინ.) ZABCE.

**ბოლოდ** დასასრულად ZA.

**ბოლოდ** კუდად ZA.

**ბოლოკარკაზი** (ფრინ.) ეს ფრინველი მიმინოს უმცირესია, ჰაერში მფრინავი(ა), ქვე ვერ დაჯდება, ბუზის ჭამით ცხონდება, მეფენი თავს დაირჭმენ საბედნიაროდ (საბედნიეროდ A) ZA.

(ფრინ.) ეს ფრინველი მიმინოს უმცირეა, ჰაერში მფრინავი, ქვე ვერ დაჯდება. ბუზთა ჭამითა ცხონდება B. (ფრინ.) ამას ეწოდების ლათინურებ ა ლ ი ე ქ ტ უ მ, ნიკარტი და ჭანგი არწივს უგავს და ტანად უმცროსია. წყალთაგან თევზს აღმოიყვანს და სჭამს, ხეზედ ჯდების, ჭარო მგონია Cab. (ფრინ.) რომელსა ლათინნი ა ლ ი ე ქ ტ უ მ უჭმობენ. ნიკარტი და ჭანგი არწივის მსგავსი აქვს, ტანად უმცირესია, წყლით თევზს ამოიყვანს და სჭამს, ხეზე შეჯდება ფოცხვივითა Cq.

ნ. ომაინი.

**ბოლოკი** (ბალ.) ZABCE:

შდრ. თალგამი.

**ბოლოშავი** (ფრინ.) ZAa.

**ბოლქვ**[1] ხახვისა და ნივრის ძირსავით რომ ყვავილსა თუ ბალახს ძირი ჰქონდეს ZA.

ხახვისა და ნივრისთანა ძირი ყვავილს ჰქონდეს თუ ბალახს B. (ბალ.) ნიორი და ხახვი რომელ ერთ იყოს მრთლივ C. (ბალ.) ობოლი ხახვი, ნიორი Cq.

**ბოლცომი** მომაღლო ადგილი ZAB.

მომაღლო მიწა C. მაღალი მიწა E.

**ბომონი** (+ 16, 12 ესაია ZAa) სვეტია, ხატსა ანუ კერპს(ა) ზედ აღმართვენ ZA.

სვეტია, ხატთა ანუ კერპთა ზედ აღსამართავი B. კედელი (+ ბ ო მ ო ნ ი — ურიათ შესაკრებელი Cb) CE.

ნ. ბაგინი.

**ბონდი** გაბმული ქიდი ZAB.

ნ. ქიდი.

**ბონძოტი** გატეხილი დერგი ZAB.

გატეხილი კეცის ჭურჭელი Cab. გატეხილი ჭურჭელი Cq.

**ბოოში** ავბილწ-სიტყვა ZAB.

ავპირი Cab. (უჭმ.) ავპირი Cq.

**ბოჟი** ახალი ყაჭის პარკი ZAB.

ყაჭის პარკი უმი C. განუმარტავია E.

[ბორ ნ. განბორება, განბორკება].

**ბორა** (ფრინ.) ძერას (ჰ)გავს, უდიდეა ZA.

(ფრინ.) BCE.

ნ. ბორბოხი.

**ბორაკი** ბავრუკი, ერთს საჭმელსაც ჰქვიან ZAB.

**ბორბალი** (4, 37 მარკოზ) წისქვილისა და მისთანას საბრუნვებე-

---

1 ნუსხებშია: „ბოლქვი".

ლი, გინა საქამნის ბორბალი; ქარი ძლიერი და მბრუნავი ბ ო რ ბ (ა) ლ ა დ ითქმის ZA.

ესე არს წისქვილთა და მისთანათა საბრუნავები, გინა საჟამის ბორბალი. ‘ქარი ძლიერი მბრუნავიც ბ ო რ ბ-ლ ა დ ითქმიან B. ბორბალი ეწოდების წისქვილისა და მისთანათა საბრუნავებსა, გინა ჟამნისა ბორბლებსა. ქარნი სასტიკი და მბრუნავიც ბ ო რ-ბ ლ ა დ ითქმიან Cab. წისქვილის საბრუნავი Cq. განუმარტავია E.

**ბორბალი** ქარი მბრუნავი Cq.

[**ბორბალი** ნ. ისარი].

**ბორბოხი** დიდი ბორა ZA.

(ფრინ.) დიდი ბორა BC.

**ბორგ** (12, 15 საქმე) ბორგავ ZA.

ნ. განბორგება, იბორგა, სიბორგილე.

**ბორგა** (ბორგუა C, ბორგვა E) (9, 8 ოსე) ესე არს მიუმყოვრებელი ნავლელი, კაცი გულის წყრომით ვერც დადგეს და ვერც დაჯდეს ZA.

(9, 8 ოსეს) ესე არს მიუმყოვრებელი ნავლელი, კაცი ჯავრისაგან ვერც დადგეს, ვერც დაჯდეს B. ბორგა, რომელ არს მიუმყოვრებელი ნავლელი, ცხად არს, ვითარმედ ძვირის კსენება. ბორგნეულობაა წყენისაგან შმაგსავით გაჭდომა, ორივ ერთია Cab. ბორგა. ბორგვა, რომელ არს მიუმყოვრებელი ნავლელი. ცხად არს, ვითარმედ ძვირის ქსენება. ბორგნეულობა არს წყენისაგან გაშმაგება, ორივ ერთია Cq. ბორგვა, რომელ არს მიმყოვნებული ნავლელი. ცხად არს, ვითარმედ ძვირის ქსენება. იოვანე დამასკელის ფილასოფობაში ასრე ეწერა E.

ნ. გულის-წყრომა.

**ბორგნეული** ბორგის მქონებელი ZA.

**ბორგნეულობა** ბორგის მოქმედება ZAB.

**ბორგუა** ნ. ბორგა.

[**ბორდღვა** ნ. სიარული, სლვა].

**ბორეასი** ქარია (+ ერთი ZA), ჩრდილოთ გამო ZAB.

ქარია ერთი Cab.

შდრ. ბორრაისა; ნ. ქარი.

**ბორი** ჴმელი ნისლი მღვრის მსგავსი ZAB.

ნ. ნისლი.

**ბორიაყი** (ბორიაყი და ბორი Cab; ბორიაყი, ბორი Cq) იგივე ბორი ZAB.

სადარო ნისლია C.

ნ. ნისლი.

[**ბორკ** ნ. განბორება, განბორკება].

**ბორკილი** (149, 8 ფსალმ.) ფერჴთ შესაკრავი ZA.

ფერჴის შესაკრავი B. განუმარტავია CE.

ნ. განბორკილებული, შებორკილება.

**ბორკილილი** თავ-ბორკილიანი ჯაჭვი(ა) ესეცა (+ ყელს შესაყარი Z) ZA.

თავ-ბორკილიანი ჯაჭვი B.

**ბორობანი** (ხე) (+ 23, 40 ლევიტ. ZAa) ხე კეთილ ჩრდილოანი (ჩრდილიაჲი A) მაღალი ZAB.

(ხე) ესე არს ხე ფურცელ-ჴშირი, კეთილად მაჩრდილობელი და მაღალი C. (ხე) ხე ფურცელ-ჴშირი კეთილად მაჩრდილობელი, (+ და Cq) მაღალი CqE.

ნ. არქევთი.

**ბოროტად** **მადიდებელი** ბოროტის სარწმუნოებისა ZAB.

რომელი არა მართლმადიდებელ

და კეთილმორწმუნე იყოს, იგი არს Cab.

**ბოროტი** (+ 5, 20 ესაია ZAa) ავის მოქმედი და ავი ZA.

ავის მოქმედი, გინა უკეთილო, ბნელი არს გონიერი (დამ[ა]სკ. ჲა[1]) B. ჰავი. ესე იგი არს, რა-იგი არა გენებოს, იგი გიყოს კაცმან. ბოროტი არს, რა კეთილი მოაკლოს (მოაკლდეს Cq; + კაცმან Cab) C. მეტად ავი[2]. ბოროტი არს, რა-იგი არა გენებოს, იგი გიყოს კაცმან E.

ნ. იბოროტა, მჴეცი ბოროტი, სიბოროტე, სულელი, უბოროტესი, უბოროტო.

**ბორრაისა** ჩრდილოეთი ZAB.

ჩრდილოეთია Cab.

ნ. ჩრდილოეთი.

**ბორტყუა** (ბორტყვა ZA) ოთხით სლვა ZABC.

განუმარტავია E.

**ბორქუება**[3] კომლდება(სა)ვით B.

ნ. აღბორქუება, აღმობორქუებოდა.

**ბორჩხულა** ლიტრიანი ჩაფი ZAB.

პატარა ჩაფი Cb.

ნ. კოკა.

**ბორცჳ** (ბორცვი ABCE) (148, 9 ფსალმ.) გორა ZA.

გორა (+ 2, 14 ესაია B) BCE.

**ბორძიკი** ფერჴის გარდაბრუნ(ვ)ება ZABC.

განუმარტავია E.

**ბორჯალი** პაემნის ჟამი ZA.

პაემანი BC. განუმარტავია E.

ნ. იბორჯლა, უბორჯლა.

**ბორჯღლი** (8, 29 ისო) კაპებიანი, ბორჯღლედი ZA.

კაპებ(ნ)ი BC. განუმარტავია E.

ნ. გრჯღა, ხე.

**ბოსელი** (31, 10 რიცხ.) სახლი საზროხე Z.

საზროხე სახლი (+ 31, 10 რიცხ. A) ABC. განუმარტავია E.

ნ. სახლი.

**ბოსტანა** (მძრომ.) მახრა ZAa.

(მძრომ.) AbBCE.

**ბოსტანი** (2 ეზრა 2, 8) სწვათა ენაა, ქართულად მ ტ ი ლ ი Z.

(2 ეზრა 2, 8) მტილი, არაბულია A. (2 ეზრა 2, [8] მტილი არაბულად BCb. მტილი Caq. (უქმ.) E.

**ბოსტნეული** მხალი და რაჲც ZA.

**ბოტი** (ოთხფ.) თხის ერკემალი ZA.

(ოთხფ.) თხის ერკემელი B. (ოთხფ.) ქოში (+ თხის ერკემალი Cab) C. (ოთხფ. უქმ.) ბოტს სომხურად და ქართულად ქ ო შ ი ც ეწოდება[4] E.

ნ. თხა.

**ბოტიანტი** (ბოტინატი CabE, ბოტიანტინი Cq) ვეცხლი რამე პირველის ჟამის(ა) ZA.

ვეცხლი რამეა ერთის ჟმისა B. ვეცხლი რამ არის (+ ერთის ჟამისა Cb) Cab. ვეცხლი რამ არის Cq. ვეცხლი თეთრი რამა E.

**ბოტოტი** დიდი წვინტლი ZABC.

განუმარტავია E.

ნ. წვნტლი.

**ბოქაულთუხუცესი** მათი უფროსი ZAB.

**ბოქაული** იასაული ZAB.

(უქმ.) ბოქაული ჯალათას ენათა არს, ქართულად მშვიდობისასა მ ა ნ დ ა ტ უ რ ი ეწოდების, ხოლო რისხვისასა მ ტ ა რ ვ ა ლ ი C. (უქმ.) ეს

---

1 შდრ. S—1463, 63v, a 42. 2 „მეტად ავი“ გადახაზულია. 3 ნუსხაში: „ბორქვება“. 4 განმარტება შემდეგში გადაუხაზავთ.



ჯაღათას ენაა, ქართულად მანდატური ჰქვიან E.

**ბოქვენი** მუცელს ქვეით(ი) სასირცხომდე ZAB.

ბუშტუკი, მუცელს ქვეით საპარსი Cab. ბუშტუკი CqD.

**ბოქვი** (ხე) ბოკვი ZAB.

**ბოქნოცი** ნ. გოქნოცი.

**ბოღლამო** კმელი თევზი მჟავით ZAB.

კმელის თევზის ყალია C. თევზის ყალია CqE.

**ბოღლიწო** პური ღვინოში დამბალი ZAC.

პური ღვინით დამბალი B. განუმარტავია E.

**ბოყინი** მყრალი(ს) ამოქარვა ZAB.

განუმარტავია CE.

**ბოყუ**[1] წაკულაკი დაგრძელებული ZA.

წაკულაკი წამხდარი B.

**ბოყუ** (ბოყვი ZABC) ხის ქერქის ჰურჰელი ZABCaq.

ხის ქერქის ჰურჰელი, გინა წაკულაკი, წამხდარი Cb. განუმარტავია E.

ნ. ჰურჰელი.

[**ბოშ** ნ. დაუბოშა].

**ბოჩიკი** (ოთხფ.) წლის ირემი ZABCE.

**ბოჩოლა** (ოთხფ.) გამოზამთრული ზროხა ZA.

(ოთხფ.) გამოზამთრული B. (ოთხფ.) წლის ზროხა CE.

ნ. ზროხა.

**ბოცოჭკალი** (მწერ.) (3, 15 ნაომ) მკალთა (ჰ)ასაკითა უდიდესია, მოგრძე, ფერკ-მოკლე, ჩჩვილს ფოთელსა სჭამს, რომელსა ნათლისმცემელი ჭამდა ZA.

(მწერ.) (3, 15 ნაომ) დიდია მკალი ასაკით, უფროთ, მოგძე, ფერკ-მოკლე, ჩჩვილს ფოთელსა სჭამს, რომელსა ნათლისმცემელი ჭამდა B. (მძრომ.) (ნაომ 3, 15) დიდი მკალი, რომელსა ნათლისმცემელი ჭამდა Cb. (+ ნაომ 3, 15 Ca) დიდი მკალი, რომელსა ნათლისმცემელი ჭამდა Caq.

[**ბოძ** ნ. ბოძი 1, ბოძებული, საბოძვარი].

**ბოძალი** ისარი ორპირი ZABC.

განუმარტავია E.

ნ. ისარი.

[**ბოძება** ნ. ჩუქება].

**ბოძებული** მონიჭებული ZA.

**ბოძი** (+ 43, 34 დაბად. ZAa) საბოძ(ვ)არი ZABE.

მონაცემი C.

ნ. ბოძ, ჩუქება.

**ბოძი** მცირე სვეტი ZA.

(უკმ.) მომცრო სვეტი, ვითარმე მისაცემელი B. მომცრო სვეტი C. სახლისა E.

[**ბოძირ** ნ. მებოძირი].

[**ბოძის ბუღაური** ნ. დათვ].

**ბოჭკო** ქუნთ(ა)თა და ღართთ(ა) ჩინჩილი ZAB.

ქუნთისა და ღართის ჩინჩლები Cab. ქუნთისა და ღართის ფესვი Cq. განუმარტავია E.

**ბოჭკოიანი** ჩინჩილიანი ZA.

**ბოხი** სხვილი ჴმა(ჲ) ZABCab.

მსხვილი ჴმა Cq. განუმარტავია E.

**ბოხოხი** ცხვრის ტყავი მოქნილი ZA.

ცხოვარის ტყავი მოქნილი B. ტყა-

---

[1] ნუსხებშია: „ბოყვი“.

პუჩი, ცხვრის ტყავის წამოსასხმელი Cab. ტყაპუჩი Cq. განუმარტავია E.

**ბოჯოჯლი** ბორჯ(ლ)ლიანი ZABC.
განუმარტავია E.

**ბუირი** (ბალ.) უგულო ფეტვი და მისთანა(ნი) ZAB.
(ბალ.) ფეტვი უგულო C. (ბალ.) E.

**ბუიტი** (ფრინ.) (მ)წეროსა (+ და A) სავათისა, (+ სარსარაკისა Z) და მისთანათ(ა) მართვე (მართვი A) ZAB.
ნ. მართვ.

**ბუუტად** ავად ხედვა ZABCE.

**ბრაგა** ზღვაში გორა უხილავად ZAB.
ზღვაში გორა უხილავად იყოს C. ზღვაში გორა E.

**ბრაზი** სიცოფე ძლიერი Z.
სიცოფე ძველი AB. სიცოფესავით C. განუმარტავია E.

**ბრალი** (18, 38 იოანე) მცირე რამ(ე) დანაშაული ZA.
მცირედი რამე დანაშაული B. დანაშაულივით Cab. განუმარტავია CqE.
ნ. აუბრალოებ, დააბრალა, დაბრალება, იბრალა, მაბრალა, სიბრალული, უბრალო, შებრალება.

**ბრანგჳ** (ბრანგვი ABCabE) (ოთხფ.) (79, 14 ფსალმ.) დათვი ZABE[1].
(ოთხფ.) ბრანგვი, დათვი C.
შდრ. ბნარგვ.

**ბრანძი** ძონძის ფარატინი ZABC.
განუმარტავია E.
ნ. ძონძი.

**ბრაწი** (ხე) (+ 30, 37 დაბად. ZAB) გრაკის ხე ZABC.
განუმარტავია E.

**ბრაწი** წითლივით B.
ნ. დაბრაწება.

**ბრაწისა** (30, 37 დაბად.) გრაკისა Ab.

**ბრბო** სიმრავლე ჯართა ZAa.

**ბრბუნვა** ესინათლოს ბეცება ZABC.
„დაუდგეს თვალნი მამათა და ბრბუნვენ შვილნი მათნი“ E.

**ბრგე** კაცი შვენიერად მაღალი ZAB.
კაცი მაღალი და მოქდომილი Cab. მაღალი კაცი Cq. ტანოვანი E.

**ბრგვნილი** და **ბრგუ** ნ. ბრგუნილი.

**ბრგუ** ენა-მაყენებელი ZAB.
შდრ. ბრკუ.

**ბრგუნილი** (ბრგვნილი და ბრგუ Cb, ბრგუნილი და ბრგუ Ca, ბრგუნილი, ბრგუ Cq) იგივე ენა-მაყენებელი ZA.
იგივე ბრგუ B. ენა-მაყენებელი C ენა-ჩლიგი E.

**ბრდჳნვა**[2] მოშლილი ჩანგის ქმა(ი) ZA.
მოშლილის ჩანგთ ქმა B. ბრდვინვა არს მოშლილის ჩანგისა და მისთანათასა ავის ქმის ცემა. კვალად ბრდვინვად ითქმის ძლიერისა ცეცხლისა გუგუნის ქმა Cab. ბრდვინვა არს მოშლილის ჩანგისა და მისთანათა ავის ქმის ცემა. კვალად ცეცხლისა ძლიერისა გუგუნის ქმა Cq. მოშლილის საკრავის (ფაჩხუნი) ბრდვინვა E.

**ბრდჳნვა**[2] ცეცხლის გუგუნის ქმა(ი) ZAB.

**ბრდღვილი** მტვრის ბუქი E.

**ბრდღვინვა** ნ. ბრდღვნვა.

---

[1] E-ში კიდეზე ამ სიტყვის შესახებ შენიშვნაა ავტორისა: „არაბულსა, სომხურსა, ლათინურში ბრანგვი გარეულ ნადირად მძვინვარედ ეწერა, ბერძულშიაც ვნახოთ“.
[2] ნუსხებში: „ბრდვინვა“.

**ბრდღვინვიდა** ნ. ბრდღუნვიდა.

**ბრდღუნა** (ბრდღვნა AB) მიწის გლეჯა Z.

მიწის გლეჯა, გინა რისხვა მჴეცთა (19, 12 იგავი) Ab. მიწათ გლეჯა B.

**ბრდღვნა**[1] (19, 12 იგავი) ტოტით მიწის გლეჯა, გინა რისხვა მჴეცთა მიერ ZAa.

ტოტით მიწის გლეჯა AbBCE.

ნ. იბრდღვნა.

**ბრდღუნვიდა**[2] ტოტით მიწას გლეჯდა ZA.

**ბრე** (+ 29, 5 ესაია ZAa) მტვერი ბზე-ნარევი ZABCq[3].

მტვერ და ბზე-ნარევი Cab. (ბალ.) E.

**ბრეტი** (მწერ.) ბუზია, თაფლსა იქმს კეთილსა ველზედ Z.

(მწერ.) ბუზია, თაფლსა იქს კეთილსა A. (მწერ.) თაფლსა იქს კარგს B. (მწერ.) CE.

**ბრექა** გაბზეკა ZABC.

განუმარტავია E.

**ბრეცა** ნ. დაბრეცა, დაბრეცილი.

ბრეცი თვალპირ-გრეხილი B.

**ბრიალება** ჰაერში ფრინვლის ბრუნვა Z.

ბრიალებდა აერში ფრინვიდა ბრუნვით A.

**ბრიალი** (ჰ)აერში რისაც ტრიალი ZAB.

აირში რისაც ტრიალი C. განუმარტავია E.

ნ. უბრიალებს.

**ბრინჯაო** (ბრინჯაო და ბრინჯი E) სპილენძსა და თუთია-ალოველსა ბრინჯაო ეწოდების, ხოლო ბუნებით ყვითელს სპილენძსა თვითფერი Z.

ბრინჯი. სპილენძი თუთია-ალოვ-ულსა და ჩამოსხმულსა ბრინჯაო ეწოდება, ხოლო ბუნებით ყვითელს სპილენძსა—თვითბერი A. ბრინჯი. ორი წონა სპილენძი და ერთი წონა თუთია რა გაურიო, გაყვითლდების და ბრინჯაო იქმნების, ხოლო თვითბერი ბუნებით ყვითელი სპილენძი არს B. ბრინჯი C. განუმარტავია E.

**ბრინჯი** ბრინჯაო Z.

**ბრინჯი** (ბალ.) მარცვალი თეთრი ZA.

(ბალ.) მარცვალი B. (ბალ.) CE.

**ბრინჯი** (ხე) (+ ნინოს ცხ[4]. Z) აკაკის ხე ZE.

(ხე) აკაკი (+ ნინოს ცხ. Aa) ABC.

**ბრიყუ** (ბრიყუე ZABCab) უსაქციელო ZAB.

განუმარტავია CE.

ნ. გააბრიყუა, ებრიყობ, წაბრიყუება.

[ბრკე ნ. ობი].

**ბრკიალება**[5] (+ 3. 3 ნაომ ZAa) ელვარებასავით ZAB.

ელვარება Cab. ელვარე Cq.

ბრკიალი ელვარე B.

**ბრკინვალება** (ბრკინუალება C) იგივე ელვარება Z.

იგივე AB. ბრწყინვალებასავით C. ბრწყინვალება: აღდგომის [ათ5ყ] ეპიფანეს თქმული. ა.—„რამეთუ ბრკინვალება აღდგომისა მო-

[1] წყაროშია: „ბრდღუტნა". ნუსხებშია: „ბრდღვინვა". [2] ნუსხებშია: „ბრდღუ-ნვიდა". [3] ადრე წერებულა: „ფეტვის ბზე", მერმე გადაუხაზავთ. [4] შდრ. ქართლის ცხ-ბა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., I, გვ. 92,12. [5] წყაროშია: „ბრკიალი".

წია, რამეთუ არის იგი სამკაულ სულისა, უმეტეს ამისთჳს ბრკინვალებისა, სიწმიდისა, ვინავე ღ́ თაებთა მით გამობრწინდეს“ E.

ნ. განბრკინვება, განბრკინვებული.

**ბრკმა** შებრკოლება, ფერჴის შეცთენა Z.

ფერჴის შეცდენა A. ბრკოლება B.

ნ. მიბრკმა, უბრკმა, შებრკმა.

**ბრკოლება** იგივე ბორძიკი ZA.

დაბორძიკება BCq. დაბორძიკებასავით Cab. დაბარბაცება. ბრკოლება, დაბორძიკება არის დაბარბაცება ანუ ფერჴის შეცთენა E.

ნ. დაბრკოლება, დაბრკოლებაჲ (დაბალითება'სთან), დამაბრკოლებელი, უბრკმა, შებრკოლება.

**ბრკუ** ენა-მაყენებელი ZABCb.

ენა-მოკლებული Caq. ენა-ბრკუ, ენა-ბრგვნილი თუ ენა-მოკლე E.

ნ. ბრგუ.

**ბრმა** (+ 4, 11 გამოსლ. ZA) ვერა(ს) მხედველი ZAB.

ვერ(ა) მხედველი Cab. უსინათლო Cq. განუმარტავია E.

ნ. დაბრმობილი.

**ბროლი** (22, 1 გამოცხ.) ბუნებით თეთრი ქვაჲ არს და ჭიქისაგანც შეიმზადება Z.

ბუნებით თეთრი ქვაჲ და ჭიქისაგანაც შეიმზადების A. განუმარტავია BCE.

ნ. აღრალების ქვა.

**ბროწეული** (ხე) (+ 4, 13 ქება ZA) ZABCE.

ნ. მროწეული 1.

**ბროჭი** ესე იგი არს, რომელსა ბერძულად ონკან ჰქვიან, ონკანთან ნახე ZAa.

ესე იგი არს, რომელსა ბერძულად ონკან ჰქვიან, ასე ეწერა AbB. ასე ეწერა: ბროჭი იგი არსო, რომელსა ბერძულად ონკან ჰქვიანო. ბერძნებმა ვერ გამოსცნეს, ონკან რა იყო (+ და ვინც ჰპოოთ, მოაწერეთ Cab) C. ბროჭი იგი არს, რომელსა ბერძულად ორკან ჰქვიან E.

**ბრპენი** (15, 10 გამოსლ.) ტყვია ZAB.

ტყვია და კალა Cab.

შდრ. პრპენი.

**ბრტკუნა**[1] ფრინვლის გაპუწკვა ZAB.

**ბრტყელი** (33, 21 ესაია) პრტყელი ZAa.

ნ. მობრტყე, მუაბრტყელე, სიტყბო 2.

**ბრუ** რა თვალთა ქვეყანა ბრუნვად (მბრუნ(ა)ვად A) ეჩვენოს ZA.

რა თვალთა ქვეყანა მბრუნავად ეჩვენებოდეს რითაცა B. ბრუ არს, რა თვალთა ეჩვენებოდეს ქვეყანა მბრუნავად Cab. თვალთ რომ ეჩვენოს ქვეყნის ბრუნვა Cq. განუმარტავია E.

[ბრუ ნ. მებრუვე, მებრუობა].

**ბრუნვა** ქცევა ZA.

განუმარტავია BCE.

ნ. ააბრუნე, გააბრუნვა, დაბრუნება, მბრუნავი, წააბრუნვა.

**ბრუნვებული** მოქცეული ZA.

[ბრუცვ ნ. გაჯი].

**ბრუქება** შეღვინება ZABC.

ზარხოშობა E.

---

[1] ნუსხებშია: „ბრტკვნა“.

ნ. დაბრუჟება, დაბრუჟებული, მთრვალი, შებრუჟება.

**ბრუჟი** შეღვინული B.

[**ბრუჟობა** ნ. მთრვალი; შდრ. ბრუჟება].

**ბრუტი** მეკეცე ZABCab.

(უჯმ.) მეკეცე CqE.

**ბრუტიანი** თვალით ახლოს მხედველი ZAB.

ახლოს მხედველი C. ახლოთ მხედველი E.

**ბრყენა** (ხე) ZABCabE.

(ხე) ოლე Cq.

**ბრყვლი**[1] მოსუსტებული ZA.

მოსუსტებული თუ ლბილი B. დალუგებული Cb.

ნ. დაბრყვლება, მობრყვლება.

**ბრჩვლი**[2] ჩლუნგი B.

ნ. დაბრჩვლება.

**ბრძ** ნ. ვბრძოდი; შდრ. ბრძოლა.

**ბრძანება** (+ 2, 1 ლუკა ZAa) თქმა უაღრესისა მიერ(ი) ZA.

ესე არს თქმული უაღრესისა მიერი B. ბრძანება არს სიტყვა უზეშთაესისა მიერ გამოს(რ)ული Cab. განუმარტავია CqE.

ნ. ებრძანა, თქმა, იბრძანა, მბრძანებელი, საბრძანებელი, უბრძანე.

**ბრძანებული** თქმული უაღრესისა ZA.

თქმული B.

**ბრძენი** (+ 41, 33 დაბად. ZAa) დიდად ჭკვიანი ZABC.

განუმარტავია E.

ნ. ებრძენა, იბრძენა, ისიბრძნა, მბრძნობელი, სიბრძნე, უბრძნე.

**ბრძვილი** ნ. ბრძვლი.

**ბრძმედი** (+ 3 მეფე 8, 15 ZA) ილექროს სადნობელი ZAB.

გამოსადნობელი C. განუმარტავია E.

ნ. საცეცხლე, საჭმილი; შდრ. ბოვი.

**ბრძოლა** (3 მეფე 20, 29) დიდი შუღლი ZAa.

დიდი შუღლი (+ 4, 13 ისო Ab). AbB. განუმარტავია CE.

ნ. ებრძოლა, იბრძვის, იბრძოლა, იბრძოლება, მბრძოლი, მებრძოლი, პირის-მბრძოლი, საბრძოლელი, საბრძოლი, უბრძოლესი, წინამბრძოლი; შდრ. ბრძ.

**ბრძოლვილი** ნაბრძოლი ZA.

[**ბრძოლილი** ნ. მბრძოლი].

[⌈**ბრძოლის ღმერთი**⌉ ნ. მარსი].

**ბრძვლი**[3] (1, 6 ესაია) ესე სახელი არს კეთროვანებისა დაწყებისა, კვალად ნაკოდარისა გამრთელებულისა, გინა შალალისა დინებისა ადგილისა და მისთანანი ZA.

(1, 6 ესაია) ესე ბრძვილი ეწოდების კეთროვანებისა დაწყებასა, კვალად დანაკოდარსა გამთელებულსა, გინა შალალისა დინებისა ადგილსა და მისთანათა B. (+ 1, 6 ესაია Cb) ბრძვილი ეწოდების კეთროვნებისა დაწყებასა, რაჟამს ჯერეთ უჩინო იყოს კეთრი კორცთა შინა, კვალად ბრძვილი არს, წყლული რა გამ(რ)თელდეს და დანაკოდი აჩნდეს, გინა შალალი (ბაყლი Cq), გინა ავსანახავი C. ⌈დანაკოდი აჩნდეს⌉ (ლევიტელთ 13 თავი) სრულ საძიებელია E.

ნ. შეაბრძვლა, შებრძვლება.

[**ბრძვნ** ნ. შებრძვნება].

---

[1] ნუსხებში: „ბრყვილი". [2] ნუსხებში: „ბრჩვილი". [3] ნუსხებში: „ბრძვილი".

**ბრწამლი** (ხე) (+ 46, 14 იერემ. ZA) ეკალა, ღიჭი ZABCab.

კაჭაჭი, გინა ეკალა Cq.

ნ. ბურწუმელი; შდრ. მბრწამლი.

**ბრწკალი** ანახეთქი ძვალთა და ხეთა Z.

ანახეთქი ABC. განუმარტავია E.

[**ბრწკენა** ნ. უბრწკინა].

**ბრწყინვალე** (23, 11 ლუკა) თეთრი, გინა საჩინო Z.

საჩინო, გინა თეთრი (+ 23, 11 ლუკა Aa) AB. საჩინო, გინა თეთრ-ელვარე, გინა თეთრ-საჩინო Cab. საჩინოსავით Cq. [გამოჩენილივით არის[1] E.

ნ. უბრწყინვალე.

[**ბრჭ** ნ. ბრჭე, ბრჭობა, გაბრჭობა, განბრჭობა, საბრჭო].

**ბრჭალი** (დაბად. [25, 25] ZAa) ფრჩხილი ZAB[1].

ბრჭყალი ეწოდების ქალთა ნებისა თითით (თითთა Cq) ფრჩხილამდე და ფერჯთა (+ ტერფისა Cq) ქუსლით ვიდრე თითთა ფრჩხილამდე C. (დაბად. 25, 25) დაბადება იტყვის: იგი უმზირდეს თავსა შენსა და შენ უმზირდე ბრჭალთა მისთა. სხვა წერილი იტყვის: დაიპყრიეს ქეყანა ბრჭალითა. ხონოროთსა შინა წერილ არს საზომად: ორმეოცი წყრთა და ათი ბრჭალი. აქა არა ემოწმების ურთიერთს. ხოლო სხვათა წიგნნი შევამოწმე და მუნ წვივი იყო დაბადებასა შინა მათსა და არცა ესე შემოწმდა, დიადად დამაურვა. [ქქვსთა ღლეში ფრჩხილად თქვა[1] E.

**ბრჭვალი** ნ. ბრჭუალი.

**ბრჭე** ცილების გამსინჯავი Z.

გამსინჯავი ცილებათა AB. გამსინჯავი C. მოსამართლე[2], გამსინჯავი E.

**ბრჭობა** გასინჯვათ გასწორება ZA.

**ბრჭუალი** (ბრჭვალი BCbqD) ქორცში გაწონილი სატკივარი ძლიერი Z.

სასტიკი სატკივარი Aa. განუმარტავია AbBCE.

**ბრჭყუნვა**[3] მცირე ბრწყინვალება ZA.

განუმარტავია B.

**ბრჯა** (ბრჯა და მჯა E) ერთბამად ძნეული მდგარი Z.

ძნეული ერთბამად მდგარი A. ძნეული ერთბამად B. (ბალ.) მჯა, ძნეული ერთბამად C. განუმარტავია E.

ნ. ზვნი.

**ბრჯგუ** ვვიან მოქმედი ZAB.

ბრჯგუ. გვიანი C.

ნ. ბრჯგუ. დაბრჯგუება. დაბრჯგუებული.

**ბრჯენა** სლვაში (სლვასა შინა Cq) არგნის ქმარება ZABC.

განუმარტავია E.

ნ. ბრჯენა. მიბრჯენა. მიბრჯნა.

**ბრჯუ** იგივე ბრჯგუ ZAB.

ნ. სიბრჯუე.

**ბტანს** (+ 1 ეზრა Cq): „პოვ. (პოვე: Ca) ბატანს(ა) ბარიტუხისა. მა[illegible] სოფელსა ადგილსა“ Caq[4].

**ბუ** (ფრინ.) თავ-დიდი ღამის ფრინველი ZA.

(ფრინ.) ბუა BC. (ფრინ.) E.

---

[1] B-ში განმარტებად ხლებია: „ბრჭალი არს ჭელის ნებით თითის ფრჩხილამდე და ფერჯის ქუსლით თითის ფრჩხილამდე“, რაც მერმე გადახაზულია. [2] ნუსხაში ეს [illegible]ტება გადახაზულია. [3] ნუსხებშია: „ბრჭყვინვა“. [4] ნუსხებში სიტყვა განმარტებითურთ გადახაზულია.

შდრ. ბუვი, ბუკიოტი, ბუკნაწო, ბუჲ.

**ბუასილი** ქართული არ არი, ს ო კ ო ს ს ე ნ ს ჰქვიან Z.

ქართული არ არის, ს ო კ ო ს ა ჰქვიან A. ქართული არ არი, ს ო კ ო ჰქვიან B.

ნ. ბავასირი.

**ბუბკო** ფქვილი წყალში გაქნილი ZA.

ფქვილი გაქნილი B. ფქვილი გა(ნ)ყენებული CE.

[**ბუბონემ** ნ. კიოტიდი].

**ბუბუნი** ყურის გამოქმიანობა(ჲ) ZABC.

ყურის ბუბუნით სმენა E.

**ბუგვა**[1] წვა B.

ნ. დაბუგვა.

**ბუგიანი** (ესთერ): „იყო ამან ამადოთელი ბუგიანი მაკედონელი დიდებული"; „მაკედონელი ბუგიანი და ადათამი და ალამალლა" Caq[2].

**ბუგრი**[3] (7, 5 ოსე) სალ҃თო წერილში ბილწების მოქმედად სწერია, კარბადინში — მსხმო რამე მუწუკად; ვიეთნი ყვავილისა და წითელას სენთა უქმობენ Z.

(7, 5 ოსე). სალ҃თო წერილში ბილწების მოქმედად სწერია, კარაბადინში — მსხმო რამე მუწუკად, ხოლო ვიეთნი ყვავილისა სენსა და წითელასა უქმობენ A. (7, 5 ოსე) ესე ბუგრი სალ҃თო წერილთა შინა ბილწების მოქმედად სწერია და კარაბადინში — მსხმო რამე მუწუკად, ხოლო ვიეთნი ყვავილის სენსა და წითელას უწოდენ B. ბუგრი წინასწარმეტყველთ წიგნში ბილწების მოქმედად სწერია, ხოლო კარაბადინში — მსხმო რამე მუწუკად, ხოლო ვიეთნი ყვავილისა და წითელას სენს უწოდენ, რომელსა Cab. ..... ყვავილი(ს) სენი და წითელა Cq. ყვავილია. ბუგრი ტანზე მსხმო მუწუკიეთი რამ არის, სწორე არ ვიცი E[4].

**ბუგუა** ნ. ბუგვა.

**ბუდე** (103, [17] ფსალმ.) ფრინველთ სახლი. ვიეთნი ბ უ დ ე ს უწოდენ წიგნის ჩალათასა და მისთანა შთასადებელთა; ბ უ დ ე დ ითქმის რკოსა და მისთანათ საცავი (6, 13 ესაია); ბ უ დ ე დ ითქმის საყოფელი მჴეცთა (2, 12 ნაომ); ბ უ დ ე დ ითქმის ქუთუთო თვალთა (14, 12 ზაქარია); ბ უ დ ე დ ითქმის თვალთა პატიოსანთა საპყრობი; ბ უ დ ე ეწოდების კრმლის ქარქაშსა (21, 3 ეზეკ.) Z.

ფრინველთ სახლი. ვიეთნი ბ უ დ ე ს უწოდენ წიგნის ჩალათათა და მისთანათა შთასადებელთა (6, 13 ესაია); რკოთ; ბ უ დ ე დ ითქმის საყოფელი მჴეცთა (2, 12 ნ(ა)ომ.); ბ უ დ ე დ ითქმის თვალის საპყრობი (14, 12 ზაქარია); ქუთუთო. ბ უ დ ე ეწოდება კრმლის ქარქაშსა (21, 3 ეზეკ.) Aa. ფრინველთ სახლი. ვიეთნი ბ უ დ ე ს უწოდენ წიგნის ჩალათათა და მისთანათა შთასადებელთა; ბ უ დ ე ეწოდება კლმის ქარქაშსა (21, 3 ეზეკ.) Ab. ბ უ დ ე ეწოდების ფრინველთა სახლსა; ბ უ დ ე დ უწო-

---

[1] ნუსხაშია: „ბუგუა". [2] Ca-ში მოწმობები გადახაზულია, ხოლო განსამარტავი სიტყვა განსამარტავ სიტყვათა რიგში არაა. [3] წყაროშია: „ბუგრიანი". [4] E-ში ეს სიტყვა ჯერ განუმარტავი ყოფილა წყაროს დასახელებით („ბარბარას"...) და სავარაუდო განმარტებით წითლად კიდეზე, შემდეგში წყაროცა და განმარტებაც გადაუხაზავს და განსამარტავი სიტყვისათვის უახლებია: „ყვავილია".

დენ ვიეთნი წიგნის ჩალათათა და მისთანათა შთასადებელთა B. ბ უ დ ე ეწოდების ჩიტთა და მფრინველთ სახლსა; კვალად ბ უ დ ე ს უქმობენ ჩალათასა და წიგნთა შთასადებელთა და მისთანათა Cab. ჩიტის სახლი Cq. განუმარტავია E.

ნ. დაბუდვა, იბუდა, მბუდებელი, საბუდარი.

**ბუდე** ჩასადებელი Cq. განუმარტავია E.

**ბუდებული** ბუდე-ნაქმარი ZA.

**ბუდეშური** ყურძენი(ა) მოგრძე მარცვალი ZA.

ყურძენი(ა) გ(რ)ძელ-მარცვალი BCab. (ხე) ყურძენია ერთი Cq. (ხე) E.

**ბუერი** (ბუერი, ბური C; ბუერი და ბური E) მონათოვი ნისლი ZABCE.

ნ. ნისლი.

**ბუვი** (ფრინ.) (11, 16 ლევიტ.) იგივე ბუ Z.

(ფრინ.) (11, 16 ლევიტ.) ბუ Aa.

**ბუვილი** მრავალ ფუტკართ ჴმა(ჲ) ZAB.

ფუტკრის სიმრავლის ჴმანი C.

ნ. დაჰბუვლა.

**ბუზალაკი** (მწერ.) კოტიზი ZAa.

(მწერ.) AbBCE.

**ბუზვა** ფრინველთ მოწყენა B.

ნ. მობუზვილი.

**ბუზი** (მწერ.) (1, 4 იოელ) შავი მწერი ZA.

(მწერ.) BCE.

ნ. ხარაბუზი.

**ბუზღუნი** მწყრალობით ჩუმი რამ წყრომა ZA.

რისხვის ჩუმი რამ წყრომა B.

[**ბუთიმარი** ნ. ბაბლანი].

**ბუკი** საყვირი(ა) დიდი ZA.

საყვირი(ა) BC. განუმარტავია E.

ნ. საყვრი.

**ბუკიოტი** (ფრინ.) (11, 19 ლევიტ. ZAa) პატარა ბუჲ ZAaB.

პატარა ბუჲ (2 შჯულ. 14) Ab.

შდრ. ბუ, კიოტი, კიოტიდი.

**ბუკნაწო** (ბუკნაწოტი CqE) (ფრინ.) პატარა ბუჲ ZA.

(ფრინ.) იგივე ბუჲ B. (ფრინ.) წოწოლა, წოტი C. (ფრინ.) წოტი და წოწოლა E.

**ბულაგი** ნუთუ ტომარა იყოსო, თანავე ეწერა Z.

ნუთუ ტომარა იყოს(ო), თან(ა)ვე ასრე (ასე B) ეწერა AB. ნუთუ ტომარა იყოს (ბულაგი ასე ეწერა წიგნში) C.

შდრ. ბოლიგი.

**ბულბული** (ფრინ.) ვარდის ჩიტი ZAB.

(ფრინ.) CE.

ნ. იადონი, ნიბლია.

**ბული-ბული** ღერღეტის ხადილი Z.

ღერღედის ხადილი ABCab. ღერღეტთ (ღერღედთ Cq) ხადილი CqE.

**ბულქჳ** (ბულქვი ZADE) ბოლქვი ZAB.

(ხე) ეკლიანი ბუჩქი C. (ხე) E.

**ბულღო** ძირხვენათაგანია Z.

(ბალ.) ძირხვენა ABCE.

**ბულღური** ხვარბალი მგბარი დანაყილი Z.

ხვარბალი მგბარი და დანაყილი A. ხვარბალი მოხარშული და დანაყილი BCab. ხვარბალი დანაყილი CqE.

**ბუმბა** შავცეცხლა Z.

შავცეცხლა, ყუმბარა A. განუმარტავია B.

**ბუმბერაზი** (+ 7 ქართლის ცხ. ZAa) გმირთ უმცროსი ZA.

გმირთ უმცირე(სი) BC. განუმარტავია E.

ნ. გმირი; შდრ. მუბერაზი.

**ბუმბლვა** თოვლში გორვება ZAB.

თოვლში გორვა C. განუმარტავია E.

**ბუმბული** (ბუნბული Ca) ფრინვლის ნაკრტენი Z.

ნაკრტენი ABCE.

**ბუმბული** (ბალ.) ZABCE.

**ბუნაგი** (ბუნაგი, ბუნაკი C, ბუნაგი და ბუნაკი E) პირუტყვთ სადგომი (სადგური B) ZAB.

განუმარტავია CE.

ნ. საბუნაგე.

**ბუნაკი** (12, 19 გამოსლ.) ბუნაგი(ვე) ZAb.

ბუნაგი. (+ ხოლო ბუნაკს ხარაზნიც სხვილს მკედს წვლილს მკედზე შენატმასნებასაც ეტყვიან Aa[1]) AaB.

**ბუნაური** (+ 32, 16 რიცხ. ZA) კაცთ ბუნაგი ZAB.

ბუნაგი CE.

[**ბუნბერაზი** ნ. გმირი].

**ბუნბული** 5. ბუმბული.

**ბუნდი** გაბმულივით ZABCb.

განუმარტავია CaqE.

**ბუნება** (+ კათიღორ.[2] Z) (+ ბუნება[ჲ] ZBCE) არს თ(ვ)ითოეულისა მყოფთაგანისა დასაბამი ძრვისა და მყუდროებისა, ვითარ-იგი ქვეყანა(ჲ) იძრვის აღმოცენებად ნაყოფთა, ხოლო მყუდროებს ადგილითი-ადგილად დაწყებისა მყოფობისათვის. ბუნება არა რა არს თვინიერ არსებისა, რამეთუ არსებისაგან აქვს ესევითარი ძალი, რომელ(ი) არს ძრვა და მყუდროება. და არსება არს მიზეზი ძრვისა და მყუდროებისა მისისა. (+ და ZA) ითქმის ბუნება მყოფობისათვის, რამეთუ ჭეშმარიტი (ჭეშმარიტად ABCE) მყოფი საქმე არს ბუნება (+ 1 კორინთ. 9, 21 Z; ბუნება უკვე არსება ნათესავი და ხატოვნება ერთ(ი) და იგივე არს საეკლესიოთა შჯულთაებრ, ვითარ-იგი პური, სიმინდი და ბოკელი, ვინაცა თანა ნერგ CE) ZABCE.

ნ. არსება, დაბუნებება, მებუნებე, მებუნეობა (იქვე), ნაბუნებებული, უბუნებიერესი, ცოდვა ბუნების გარეგანი.

ბუნება ჭეშმარიტად მყოფი საქმე E.

**ბუნებითი** მყოფობითი ZA.

განუმარტავია B.

**ბუნი** (+ 37, 17 გამოსლ. ZA) შუბის ტარი ZABCE.

**ბუნი** საჭელსაქმრე(ა) ZABCD.

განუმარტავია E.

**ბუნიკი** კრმლის ქარქაშის სათიჯარი Z.

კლმის სათიჯარი A. კრმლის სათიჯარი BCDE. შდრ. ბუნი 1.

**ბუნიობა** არს, რა დღე და ღამე გასწორდება მარტსა და სეკდემბერსა შინა, ხოლო მიქცევასა დღისასა და მოკლებასა ივნისის თთვესა და დეკენბერსა მოკლებასა . ღამისასა ნ ა ბ უ ნ ი ო ბ ა ეწოდების Z.

არს, რა დღე და ღამე გასწორდება მარტსა და სეკდემბერსა შინა, ხოლო მიქცევასა ივნისსა და მოკლებასა დღისასა, გინა დეკენბერს მოკლე-

[1] Aa-ში ფრჩხილებში მოყვანილი ციტატი გადახაზულია. [2] შდრ. S—1463, 47r. a 29.

ბასა ღამისასა ნ ა ბ უ ნ ი ო ბ ა ეწოდების A. ბუნიობა ეწოდების, ოდეს დღე და ღამე განსწორდეს მარტსა და სექდემბერსა შინა, ხოლო მიიქცეს მზე ივნისსა და მოაკლდეს დღესა, ვინა დეკენბერსა მოაკლდეს ღამესა. ნ ა ბ უ ნ ი ო ბ ა ეწოდების B. ბუნიობა ეწოდების, ოდეს განსწორდეს დღე და ღამე მარტსა შინა და სექდენბერსა, ხოლო რაჟამს მიიქცეს ივლისსა 24 მზე მოკლებად, გინა დეკენბერსა 23 მოიქცეს აღორძინებად, მას ეწოდებიან ნ ა ბ უ ნ ი ო ბ ა Cab. ბუნიობა ეწოდების, რაჟამს გასწორდეს დღე და ღამე მარტსა შინა და სექდემბერსა, კვალად რაჟამს მიიქცეს ივლისსა 24 მზე მოკლებად, გინა დეკენბერსა 23 მოიქცეს აღორძინებად Cq.

ნ. მარიოტა, ნაბუნიობა, ნავროზი.

**ბუნქი** გრიგოლ(ი) ნოსელში (ნეტაფრ. BCD): „დაბადა (დასაბამად ZA) სახე უწინარეს ნათლისა და ბუნქისა, რამეთუ სახე მზისა არს ნათელი“ ZABCDE[1].

**ბუნჩი** ქმელი კუნძი ZABCDE.

ბუნძლი ხე ფესვითი წყალთაგან მინაქონები Cb.

**ბუჲ** (ფრინ.) (101, 7 ფსალმ.) ბუ ZA.

(ფრინ.) თავლაური ფრინველი ღამისა B.

**ბუჟილი** ქელ-ფერქთ სისხლით მძიმობა B.

ნ. დაბუჟება. დაბუშება.

**ბუჟუჟი** ცხოვარის ტყავი დაკრუზვილი Z.

ცხვრის ტყავი დაგრუზვილი AB.

სარეხი CD. განუმარტავია E.

ნ. ხუჰუჰი.

[**ბუჟუში** ნ. ხუჰუჰი; შდრ. ბუჟუჟი].

**ბუჟღუნდი** (მწერ.) წითელი სალებავი ჭუა Z.

(მწერ.) სალებავი(ს) ჭუა AB.
(მწერ.) სალებავი(ს) ჭია CD.

[**ბურ** ნ. ალგესაბურველეს, ალსაბურველებულ, ბურვა, ბურვილი, დაბურვა, დაიბურვით, ესაბურველა, ვბურევდი, მბურავი, საბურავი, საბურველი, საბურველი მუცლისა, ჩაბურე].

**ბურანი** არც ძილი, არც ღვიძილი ZCDE.

სნეულის არც ძილი, არც ღვიძილი A. არც ძილი, არც ღვიძილი სნეულისა B.

**ბურაული** (ფრინ.) მწყაზარი ქორი. შავ-წითელ საცილობელი Z.

(ფრინ.) მწყაზარი ქორი, შავსა და წითელს საცილობელი A. (ფრინ.) ქორი მწყაზარი, შავ-წითელ საცილობელი B. ქორია, წითელ-შავ მწყაზარში საცილობელი Cb.

**ბურახი** ქერ-ფეტვთა და სხვათაგან სასმელნი რამე Z.

ფეტვისა, ქერისა და სხვათა სასმელია A. ფეტვის ბოზა და მისთანა B. ბოზა. ფეტვის სასმელია Cab. ბოზა CqD.

**ბურბურა** (ბალ.) ZE.

(ბალ.) ნედლი ქარქვეტი AB[2]. (ბალ.) ქარქვეტი ქმელი Cab. (ბალ.) ქარქვეტი Cq. (ბალ.) ქარქვეტა D.

**ბურდო** (ბალ.) ულეწავი ბზე ფეტვთა Z.

---

[1] D-სა და E-ში ამ სიტყვასთან შენიშვნაა ავტორისა: „არამცა მწერალმა განრყვნა და შუქი ბუნქად დაწერა“ D; „არამედ შუქი განრყვნა მწერალმა ბუნქად“ E.

[2] Aa-ში განმარტება გადახაზულია.



(ბალ.) ულეწავი ბზე ABCD. (ბალ.) ულეწელი ბზე E.

**ბურეწი** ჭურჭელთ წალო ZA.

ნ. ბუჯერი.

**ბურეჭყი** ორკაპი ZAB.

ორკაპი ჩხირი თუ რქინა CD. კაპიანი ჩხირი E.

**ბურეჯი** ცომის ვარცლი ZAB.

ვარცლი Cab.

შდრ. ბუჯერი; ნ. ბურეჯი (წალო'სთან).

**ბურვა** ზეიდამ დაფარება ZA.

ზეიდამ დაფარება რისაც B. ბ უ რ ვ ა დ იტქმის დედაკაცთა თავსაბურავთა დაფარება თავთა მათთა ზედა, გინა ნაქსოვთაგანი რამე დაფარონ წმიდათა ტრაპეზთა და ანუ სიწმიდეთა ზედა. ბ უ რ ვ ა არს საბანთა და ანუ სამოსელთა რასამე მწოლართათვის დაფარება და მისთანანი. კვალად მფრინველთაგან მართვეთა რა ფრთენი თვისნი დააფარნეს Cab. განუმარტავია CqDE.

**ბურვაკი** (ოთხფ.) დიდი გოჭი ZAB.

(ოთხფ.) ქუბი, დიდი გოჭი C. (ოთხფ.) ქუბი CqD. (ოთხფ.) E.

ნ. ღორი.

**ბურვილი** დაფარებული ZA.

**ბურთი** მგრგვალი მეშთაგან, გინა სხვაი რამ Z.

მგრგვალი მეშთაგან, გინა სხვაჲ A. ესე არს მეშისაგან მგრგვალი სათამაშო ასპარეზთა შინა B. მგრგვალი და სხვამე Cab. განუმარტავია CqDE.

**ბური** ბუერი ZAB.

ნ. თოვლი.

[ბურნ ნ. მებურნე].

**ბურნა** (მწერ.) ღვინის ქინქლა ZAB.

**ბურნაკი** (ბურნაკი, ბურნა CD. ბურნაკი და ბურნა E) (მწერ.) (23, 24 მათე) იგივე ქინქლა ZA.

(მწერ.) იგივე ბურნა B. (მწერ.) CDE.

**ბურსეული** თხელი საპერანგე(ა) ZAB.

საპერანგეა თხელი Cab. განუმარტავია CqDE.

**ბურტყული** (მ)სხვილი ბუმბული ZABCab.

განუმარტავია CqD.

**ბურჩხა** (ბალ.) ბეცური ZAB.

**ბურცი** კახთველა B.

ნ. აბურცება, დაბურცება.

**ბურძენი** ყურძნის კლერტი ZAB.

**ბურწუმელი** (ხე) ბრწამლი ZAB.

(ბალ.) ეკალა Cab. (ხე) ეკალა CqDE.

ნ. ბრწამლი.

**ბურჯი** სხვათა ენაა ქამთაგან მოსული. ვარსკვლავთა ზ ო დ ი ა თ ა უწოდენ და კედლისასა გ ო დ ლ ე დ ი ჰქვიან Z.

ქართული არ არის, ქამთაგან შემოულიათ. ვარსკვლავთ ბურჯსა ზ ო დ ი ა ჰქვიან და კედლისას(ა) — გ ო დ ლ ე დ ი A. ქართული არ არის, ქამთაგან შემოულიათ B. ბურჯი არა არს ქართული, არამედ საქმარ არს რომელსამე სიტყვათა შინა უწოდეს ასტრომეტთა ზოდიათა მზისათა და კვალად დატანებულთა ზღუდეთა ციხეთასა სხზიედ სიმაგრისათვის შერგვლად შედგმულსა აგურდენით Cab. (უკმ.) CqDE.

**ბურჯღული** (ბურჯღლი Cq) დიდდიდი ნაპერწყალი ZA.

დიდი ნაპერწყალი BCD.

ნ. ცეცხლი.

**ბუსნაკი** (ბალ.) კორდი მაღალბალახოვანი Z.

კორდი მაღალ-ბალახო(ვ)ანი AE

ზალახ-მაღალი კორდი Cab. ზალახო-ვანი კორდი CqD.

**ბუსტუღი** (ხე) ხულია ნაყვსავით, დიდი ბელეკონი Z.

(ხე) AB.

ნ. ფისტა.

**ბუსუნი** სადა არა ჰგონებდეს, მტერმან მუნ უმზიროს Z.

სადა არა ჰგონებდე, მტერი მუნ გიმზირდეს A. ესე არს, სადა არა ჰგონებდე, მტერი მუნ გიმზერდეს B. (+ ბუსუნი არს Cab) სადა არა ჰგონებდეს, მტერმა(ნ) მუნ ბრძოლა (უ)ყოს CDE.

**ბუსუსი** ხილთა და ბალახთ(ა) გინგლი ZABCD.

ხილისა და ბალახის გინგლი E.

ნ. თმა.

**ბუსუსიანი ბალახი** (ბალ.) ZABC DE.

[ბუტ ნ. გაბუტვა].

**ბუტი** ბუშტი ZABCD.

**ბუტკო** რა დაიყვავილოს და ხილი აღმოჩნდეს ZA.

(1, 13 ქება) ესე არს, რა დაიყვა-ვილოს და ხილი აღმოჩნდებოდეს B. ბუტკო არს, რა დაიყვავილოს და ხილი გამოჩნდებოდეს (გამოჩნდეს CqD) CD. ქება 1, 13: „ტევანი გამობუტკოვის“ E.

ნ. გამობუტკოვის.

**ბუქი** ქარიანი თოვლი ZAa.

ქარიანი თოვლა Ab. ქარიანი თო-ვა BCD. განუმარტავია E.

ნ. თოვლი.

**ბუქნა** ჩაკუკებით როკვა Z.

როკვა(ა) ABCD. განუმარტავია E.

**ბუღაური** სვეტის თავი ZAB[1].

ბოძის თავი CDE.

ნ. გოლოლათი, დათვ.

[ბუღდა ნ. საბუღდაო].

**ბუღრაობა** რა კარი რქით მიწას ბრდღვნიდეს ZA.

ესე არს, რა კარი რქითა მიწათა ბრდღვნიდეს B. ბუღრაობა არს (ბუღრაობაა Ca) რა კარი რქით მიწასა ბრდღვნიდეს, გინა მკეცი ფერჴითა Cab. განუმარტავია CqDE.

შდრ. მუღრაობა.

[ბუშ ნ. ბუქილი, დაბუშება, დაუ-ბუშა; შდრ. დაუბოშა].

**ბუში** ბოზის შობილი Z.

ბოზობით შობილი A. ბოზობით შექნილი B. ნაბიჭვარი CD. განუ-მარტავია E.

შდრ. თავჴსნიერი.

**ბუშტი** (ბუშტი და ბუტი E) ფსლის პარკი ZAB.

ბუტი. ფსლის პარკი Cab. ბუტი CqD. განუმარტავია E.

ნ. დაბუშტება.

**ბუშტუკი** ბოქვენი თუ ბუშტი ZAB.

ბოქვენი CD.

**ბუშქუი** (ბუშქი CaqD) ს ხ ვ ა კ ა-თ ი ღ ო რ ი ა:[2] „რომელიმე სი-ბუშქუე, ხოლო ძალი, რომელ არს როპი“; რომლისა (სა)მყო-ფად იტყვიან რიცხვი სიბუშ-ქ(უ)ე, ძალი, რომელ არს როპი“ ZAB.

ს ხ ვ ა კ ა თ ი ღ ო რ ი ა:[2] „რაოდე-ნისა სამყოფად იტყვიან რიცხვით სიბუშქჱ. ძალი რომელ არს როპი (რობი Cq)“; „რაოდენისა რომელი-მე რიცხვი, ხოლო რომელიმე სი-ბუშქჱ, ხოლო ძალი, რომელ არს რო-პი“ CD.

---

[1] წყაროც არის ნაჩვენები (10,13 გამოსლ. ZAa), მაგრამ იქ „ბღუარი“ იკითხება. ალბათ შეცდა. [2] აღებულია ამონიოსის შრომიდან: „მოსაჴსენებელი ათთა კატიღორი-ათადმი არისტოტელისთა“, თავიდან „რაოდენისათჳს“ A—250, 190v—191r.



ნ. სიბუშქე.

**ბუჩი** (ბალ.) ბზემპალი ZABCDE.

**ბუჩქი** კეთილი ფიჩხი მდგარი ZA.
(ხე) კეთილი ფიჩხი BCab. (ხე) კარგი ფიჩხი CqD. განუმარტავია E.

**ბუცი** B.
ნ. გაბუცება.

**ბუცუცი** ქუთუთოს დაბღლეზა კიცხვით ZA.
ქუთუთოს დაბღლეზა B.

**ბუძგი** (ოთხფ.) პატარა ძღარბი ZAB.
(ოთხფ.) გძღარბი CD. (ოთხფ.) ძღარბი E.

**ბუძგური** ეკლით დაბარდული ZAB.
(ხე) დაბარდული Cab.

**ბუწი** (ოთხფ.) თოხლი ZAB.
ნ. თოხლი, ცხოვარი.

**ბუწინი** შეწყობილი ხის ჭურჭელი ZA.
ხის ჭურჭელი შეწყობილი B.

**ბუწკი** (ბუწკი, ბუწკნარი CqD. ბუწკი და ბუწკნარი E) (ხე) დაბალი ჩირგვი ZAB.
(ხე) Cab. განუმარტავია CqDE.

**ბუწკნარი** (ხე) ჩირგვნარი ZAa.
(ხე) ჩირგვნალი Ab: (ხე) დაბალი ჩირგვები B. (ხე) ბ უ წ კ ი და ბ უ წ კ ნ ა რ ი . დაბალი ჩირგვნალი არიან, ცუდნი Cab.

**ბუწუწი** ცუდი თმა ZABCD.
განუმარტავია E.
ნ. თმა.

**ბუჭონი** ქერის კალი ZABCb.
მოკალული ქერი Ca.

**ბუჭულა** პატარა წისქვილი ZAB
მცირე წისქვილი CDE.

**ბუხარი** ეს(ე) თურქთა ენით არის. ყო(ვ)ელსა აღორთქლება(ს) სტომაქისა ანუ ქვეყნისა ბუხ(ა)რად უწოდენ, კედელთა სახლისათა დატანებულსა საცეცხლეთაცა ბ უ ხ ა რ ს ა ვ ე უქმობენ, ქართული არ არის ZA.
ესე თურქთა ენითა არს, სტომაქისა აღორთქლება რა ტვინთა აღვალს, მას უწოდენ. კვალად ქვეყანისა ორთქლსაცა სახელ-სდებენ. კვალად კედელთა შინა სახლისათა საცეცხლეთა დატანებულთა ბუხარს უქმობენ. ესენი ქართული არცერთი არს B. (უქმ.) ბუხარი თურქთა ენითა სტომაქისა აღორთქლება, რომელი ტვინთა აღვალს, მას ეწოდების. კვალად ქვეყანისა ორთქლსა სახელსდებენ. კვალად კედელსა სახლისასა საცეცხლესა დატანებულსა ბ უ ხ ა რ ს ა უწოდენ. ქართული არცერთი არს Cab.
ნ. საცეცხლე.

**ბუხუნი** ღორისა და ლომის რისხვის ჴმა(ჲ) ZA.
ღორის ზათთი BCD. ღორისა E.

[ბუჴ ნ. დაბუჴება].

**ბუჴუა** ნედლი კუნძი ZABCDE.

**ბუჯერი** ჭურჭელთ წალო AbB.
ნ. ბურეწი.

**ბღავილი** ცხოვართ ჴმიანობა ZABCD.
განუმარტავია E.

**ბღავის** ჴმიანობს ZA.

[ბღალ ნ. შებღალვა].

[ბღენძ ნ. იბღინძება].

**ბღვარი** ნ. ბღუარი.

**ბღვერა** ავად შეხედვა ZABCD.
განუმარტავია E.

**ბღვირი** ნაგვის მტვერი ZAa.

**ბღვრიალებს** ნ. ბღურიალებს.

**ბღვრიალი** ნ. ბღურიალი.

**ბღლაძუნი** უგვანი ჭიდებით თამაშობა ZA.
თამაშობით [illegible] ჭიდება B

ბლლაძუნი ეწოდების უგვანად თამაშობით ქალთა ჭიდებასა Cab. უგვანდ ქალის გათამაშება Cq.

[**ბლლეძ** ნ. დაბლლეძა, დაბლლეძილი].

**ბლნეჭა** ავად პირის დაღრენა ZA.

პირის ავად დაღრენა B. ცუდად პირის დაღრენა Cab. პირის დაღრენა CqD. დაღრენა E.

**ბლუარი** (ბლვარი DE) (125, 4 ფსალმ.)[1] სამხრეთი ZAB.

ბლუარი არს სამხრეთი, რომელთა ო რ ი ა, თ ე მ ა ნ და ო ნ ო ტ (ონოტო Cb) ეწოდების Cab. სამხრეთი CqDE.

**ბლუვილი** (ბლუილი B) ქართ ქმიანობა ZA.

ქართ(ა) ქმა BCab. ქარის ქმა CqD.

**ბლუნვა** ოთხზე დგომა ZABCD.

განუმარტავია E.

**ბლუნძვა** ძლარბის შეკუმშვა, გინა წურბელი და მისთანა გრძელი ჭია შემოკლდეს ZA.

რა გძლარბი შეიკუმშოს, გინა წურბელი და მისთანა გრძელი ჭუა შემოკლდეს B. ბლუნძვად ითქმის, რა გძლარბი მოსიარულე მოიკუმშოს, გინა ჭიანი და წურბელი განგრძელებული შემოკლდეს და მისთანანი Cab. ჭიათ მოკლაკნა Cq.

ნ. მობლუნძვა.

**ბლუნძველა** Aa.

**ბლუნძური** საჩეხის ერთი მატყლი ZAa.

**ბლურიალებს**[2] ბრიყულად ტირს ZA.

**ბლურიალი**[3] ბრიყული ტირილი ZABCab.

ბრიყვი ტირილი CqD. განუმარტავია E.

ნ. ტირილი.

**ბძარვა** დახევა ZABC.

განუმარტავია E.

ნ. განბძარვა.

**ბჭალი** ბრჭალი ZAB.

**ბჭე** (12, 23 გამოსლ.) ესე არს სახლთა და ტაძართა შესავალი, ხოლო კ ა რ ი — გასაღები და მისაგდებელი ZA.

ბ ჭ ე არს შესავალი, ხოლო კ ა რ ი — მისაგდები და გასაღები B. ბ ჭ ე ეწოდების კარის შესავალთა, ხოლო კ ა რ ი — მისაგდებ(ელ)სა და გასაღებსა Cab. კარი შესავალი სახლისა Cq. კედლის კარი[4] E.

ნ. გულის-ბჭე.

**ბჭოვნებისა** 2, 14 სოფონ. ZB.

**ბჯენა** ბრჯენა, არგანზე დაყუდება, გინა აღდგომაში ჴელის დადგმით და მისთანანი ZA.

ბრჯენა, ესე არს არგანზედ დაყუდება, გინა აღდგომასა შინა ჴელთ დადგმით აღგომა, გინა არგანთ მიბრჯენა და მისთანანი B. ბრჯენა. ბ ჯ ე ნ ა და ბ რ ჯ ე ნ ა არს არგანსა და ყავარჯენზედ დაყუდება, ანუ ზე აღდგომაში ჴელის დაჭირებით აღდგომა და მისთანანი, რაიც იქმაროს აღდგომასა შინა ანუ დგომასა შინა Cab[5]. ბრჯენა. ბრჯენა არს არგანზე დაყუდება ანუ ზე აღდგომაში ხელის დაჭირება ადგილზე Cq. განუმარტავია E.

---

[1] სხვა ადგილის დამოწმება (10,13 გამოსლ.) შეცდომით „ბუღაურთან“ არის ნაჩვენები. [2] ნუსხებშია: „ბლვრიალებს“. [3] ნუსხებშია: „ბლვრიალი“. [4] „კედლის“ გადახაზულია. [5] დასასრულს, კიდეზე [Ca-ში სწერია: ბანი, ფურცელი 12. ზოსიმე გებრალებოდესთ“.

# გ

[გ ნ.: ა) ააგე, აგება, აგებულობა, აგნა, აგო, ანაგები, ალგებადი, ალგებული, ალგედი, ალვაგებ, აღნაგი, გაგება, გამგე, გამგებელი, გამოგება, განგება, განვიგო, გარდაგება, გარდაგებული, გება 3, დაგება, დაეგო, დათუსსაგებელა, დამაგნა, ეგების 2, ვგებდ, ვგებდეთ, ვიგნე, თუალაგნა, ქუალად-გება, მაგე, მაგნა, მგებდე, მგებელი, მიგება, მოგება, მოგებული, მონაგარი, მონაგები, ნაგი, საგანგიო, საგებელი, უგე, უგებდეს, უგო, უქმოსაგებელი, ქუეშსაგები, შურის-გება, ჩაგება, წააგო, წაგება, წარგება, წარსაგებელი, წიგნი მოგებისა. ბ) არა ეგებოდა, გება 1, ეგება, ეგების 1, ეგენ, ეგო, ვეგნეთ, ვიგნე, მგე, მგებელი, საგები (საჭირო'სთანაც), შეუგად, შეუგებელი, ჰგიეს].

გა ართრონი არს სიტყვათანი, რომლისა მიერ ითქმის: გაღმრთობა, გამეფება, გაუფლება, გაცხოვლება, გაქალაქება, გაკაცება, გაცემა, გაბოროტება და ესევითარნი. გე: გეუფლე, გეყმევ, გეტყოდე და ესევითარნი. განი ყოველთა ზედა ესრეთ მოვალს Z.

არს ართრონი სიტყვათანი, რომლისა მიერ ითქმის: გაღმრთობა, გამე(ფე)ბა, გაუფლება, (+ გაკაცება Ab), გაცხოველება, გაქალაქება, გა:ეოეზა, გაცემა და ყოველივე ესრეთ, რამეთუ განი თავად მოვალს ესევითართა ყოველთა ზედა (+ გე: გეუფლე, გეყმევ, გეტყოდი და ესევითარნი Aa) A. გაა ართრონია სიტყვათანი, რომლითა ითქმის: გაღმრთობა, გამეფება, გაუფლება, გაკაცება, გაცხოველება, გაპირუტყვება, გაგზავნა, გაცემა და ყოველივე ესრეთ, რამეთუ ესე თავად მოვალს ესევითართა ყოველთათვის B.

**გააბა** შეიპყრა, გინა გაბმა უყო Z.

შეიპყრასავით A.

**გააბედვინა** საქმე შეამართვინა Z.

საქმე აქნევინა A.

**გაიბილწა** Z.

**გააბნია** დაფანტა ZA.

**გააბრიყვა** Z.

**გააბრუნვა** გარე-შეაქცია ZA.

**გააბრჭო** გასამართლა ZA.

**გაადგო** განაძო ZA.

**გააგემრიელა** გემო მისცა ZA.

**გააგინა** გინებულ ყო ZA.

**გააგულისა** გაარისხა ZA.

**გაადევნა** თან მიაყოლა ZA.

**გაადვილდა** ადვილად გაქდა Z.

**გაადვილება** ადვილად გაქდ(ომ)ა ZAa.

ადვილად გაქადა Ab. ადვილ-საქნელ ყოფა B.

**გააერთა** ერთად შეაერთა ZA.

გაავება ავად შეიცვალოს B.

**გაავრცელა** გააგანიერა ZA.

**გააზრზოლა** ზარმა დაუარა ZA.

**გაათავა** გა(ნ)ასრულა ZA.

**გააკეთა** კეთილად შექმნა ZA.

**გაალექსა** ლექსობა ათქმევინა ურთიერთს Z.

ლექსობა ათქმევინა A.

**გაამაოჳენ** 23, 16 იერემ. Z.

**გაამრუდა** მრუდ ქმნა Z.

მრუდად შექმნა A.
**გაამურება** თოფის უერთნაირობა B.
უერთნაირობა თოფისა C. აქა-იქ მცემელობა E.
**გაამხანაგება** მისად ამხანაგად ქმნა B.
**გაანათლა** ნათელი მიჰფინა Z.
ნათლად შექმნა A.
**გააოფლიანა** ოფლი შეადინა ZA.
**გააპარა** მალვით გაგზავნა ZA.
**გააუემნა** ემნად შექმნა A.
**გააუღლუნა** ელუნად შექმნა Z.
**გაარიგა** რიგი მისცა Z.
რიგში ჩაგდო A.
**გაასრულა** სრულ ყო ZA.
**გაატანა** თან მიადევნა ZA.
**გააუფლა** უფლად დასვა ZA.
**გააფრთხილა** სიფრთხილედ სწუართა Z.
ფრთხილად ამყოფა A.
**გააქცივა** არბენინა ZA.
**გაალღძა**[1] ძლით აღადგინა ZA.
**გააყრევინა** მოაშორვებინა, გინა დაავდებინა Z.
მოაშორვა A.
**გააშუებინა** (გააშვებინა A) დაბმული აქსნევინა Z.
დაბმული ააშვებინა A.
**გააჩინა** საბრჯო დაწერა ZA.
**გააცხადა** საჯარო შექნა ZA.
**გააძალიანა** ძალი მისცა ZA.
გააძლო მშიერს აჭამა B.
**გააწბილა** შეარცხვინა ZA.
**გააჭენა** ცხენი არბია ZA.
**გაახარა** სიხარული მისცა ZA.
**გააჭშირა** ჭშირად შექნა ZA.
**გააჯერა** ჯერს მისწყვიტა (მისწყვიდა A) ZA.[2]
**გაბა** ქუნთა E.
**გაბადანი** ზურგჩადრეკილი პირუტყვი Z.
ზურგჩადრეკილი ABCE.
**გაბაჯანი** სალოკი და შუათითი გაშალო, მისი განი Z.
სალოკი და შუათითი რა განმარტო, მისი სივრცე A. სალოკი და შუათითი განიშალო, მის სიგძე B. გოჯი არს ერთის თითის ნაწევარი. გაბაჯანი არს, რა სალოკი თითი და შუათითი გაშლით გაართვაპნე. ციდა არს ცერი და სალოკი თითი რა გასქიმო. ვიეთნი გოჯეულს უქმობენ. მტკაველი არს რა ცერი და ნეკი გასჭიმნე გაშლით Cab. ორის თითის გაშლა Cq. ორ თით-გაშლილი E.
**გაბედა** ბედზე მიაგდო ZA.
**გაბედვა** ბედზე(დ) მიგდება ZABC.
განუმარტავია E.
**გაბედითება** ბედითად შექ(მ)ნა ZA.
ბედითად შეიქნას B.
**გაბედითებული** ბედითად შექ(მ)ნილი ZA.
**გაბედული** ბედზე(დ) მიგდებული ZA.
**გაბზეკა** გაშვერასავით ZA.
განუმარტავია B.
**გაბოგინება** დამკვიდრებასავით ZABC.
**გაბრა** ცხენის საწმედელი(ა) ZABC.
ცხენის საწმედი E.

---

[1] ნუსხებშია: „გაალღვიძა“. [2] Z-ში აქ, ამ სიტყვის შემდეგ, წერია: „ესრე მოელს განის თავს ოროლი ანი ყოველსა სახელსა და სიტყვასა ზედა, აქა ესე ვაკმაე“. A-ში კი ასეა: „ესრე მოელს ოროლი ანი ყოველსა სახელსა ზედა. აქა სივრძისათვის არა აღიწერა“.

**გაბუტვა** მცირე(დ) გამგუნ(ვ)ება ZAB.

**გაბუცება** გაშტერებასავით ZABC.
განუმარტავია E.

**გაბძარვა** ნ. განბძარვა.

**გაგა** (+ 2, 13 ქება ZA) მკვახე ლეღვი ZABCE.

**გაგა** ძაღლთ შერისხვა Z.
ვაჵეცალესავით (+ ძაღლთა Aa) ABC. განუმარტავია E.

**გაგდება** არს რა უსულო განიშორო, ხოლო გაძება რა სულიერი განიშორო Z.
(+ გაგდება B) არს უსულო განიშორო, ხოლო გა(ნ)ძება—ცხოელი განიშორო AB. გაგდება არს უსულო განიშოროს, ხოლო გა(ნ)ძება — სულიერი Cab. გაშორებასავით Cq. განუმარტავია E.

**გაგება** გარიგება, გინა გამოცნობა ZAa.
გარიგება AbBC. განუმარტავია E.

**გაგვა** გენალვლება B.

**გაგზავნა** წარვლინება Z.
მივლინება A. სხვაგან მივლენა B. სხვაგან მიავლინა Cab.

**გაგლეჯა** სფირიდთა და ბალანთ(ა), ჭურჭელთა და მისთანათა(სა) (მისთანათას B) დაფრეწა ZAB.

**გაგლისპება** გაანჩხლება ZAB.

**გაგონება** (+ 1, 22 ბარუქ ZAa) გონებაში შელება ZAB.

**გაგულისება** მცირე რამ მრისხანება Z.
მცირე მრისხანებასავით AB.

**გადგინება** რა(ც) კაცნი გააყენო(ს) ZAB.
გადგინებად ითქმის, რა კაცნი გაადგინნეს, ხოლო გარდაგინებად — მნეობიდამ[1]: გამოცვლად და შედგინებად — სხვაზედ მობმად Cab. გაყენება Cq. განუმარტავია E.

**გადგინება** ძლიერად გაქნა ZA.

**გადი** გა(ნ)სლვა ყავ ZAB.

**გადია** ყრმათ მზრდელი ქალი ZAB.
გამდელივით Cab.
ნ. გამზრდელი.

**გადინდგელდეს** B.

**გადიონჳსებული**[2] (12; 13; 63 კავშ.) ესე იგი არს სურვილითა და ნებით(ა) გაერთებული (გაერთებულივით B) ZAB.
[12 (+ 13, 63 Ca) კავშ.] (+ ესე იგი არს Cb) სურვილითა და ნებით გაერთებულივით C. (+ 12 კავშ. CqD): „ვითარ(ცა) გად(ი)ონვისებული და გაერთებული ღმრთისა მიერ“ CE[3].

**გაენუაგა** (2 ეზრა 12, 35) ქნარად (+ და ZACab) მწყობრად გაწყო ZABCab.

[გავ ნ. გვა, გვიან დაგვა 1, მუგავე, ნაგავი, ნაგევი, სანაგვე].

[გავ ნ. გუანება, გუანი, ეგუანა, ემსგავსა, მსგავს, მსგავსი, უგუანი, უმსგავსო, შესაგუანი, შეგავს. ჰგავს, ჰგუანდა].

[გავ ნ. გაგვა, მგამა, რა გაგვა, ჰგაოდა; შდრ. გალ; გგლის, იგალა, მგლის, რა გგლის].

**გავა** ცხოელთ წელს უკანანი ZA.
წელს უკანათი B. განუმარტავია CE.

**გავაზი** (ფრინ.) ZABCE.
ნ. ბაზი.

[1] „მონებიდამ“ (Ca) შეცდომა გვგონია (ა. შ.). [2] ნუსხებშია: „გადიონვისებული“. [3] მოწმობა წყაროდან Cab ნუსხებში გადახაზულია.

**გავაზი** ირმის რქის ძირი ZABCE. **გავალაკი**[1] (3, 9 ქება-ქებათა). ესე არს მეფეთა თავს ზეით საფარებელი ნაქსოვთაგან ZA.

(3, 9 ქება-ქებათა). ესე არს საჩრდილობელი ნაქსოვთაგან თავს ზეით საფარი B. (3, 9 ქება-ქებათა). ესე არს საჩრდილობელი, შემზადებული ეტლთა ზედა, გინა ცხენთა ზედა, ანუ ქვეითთათვის ნაქსოვთაგან ანუ სხვასა რასაგანმე Cab. გავალაკი არს საჩრდილობელი, შემზადებული ეტლთ ზედა გინა ცხენსა ზედა ანუ ქვეითთათვის ნაქსოვთაგან ანუ სხვათა რასაგანმე Cq. გავალაკი არს კუბო რამე, გინა კამაროსანი საჯდომელსა ადგილსა, ანუ ნაქსოვისა მიერ შემზადებული ეტლთა ზედა საჩრდილობლად, გინა ცხენსა ზედა ანუ ქვეითთათვის E.

ნ. კუბო.

**გავალო** ქმელი ხილი, შაქრითა და ნუშით გატენილი ZA.

ქმელი ქლიავი BCE.

**გავეშება** ქალთ განძვინება ZA.

კაცის განძვინება B. მეტად გაჯავრება CE.

**გავლება** წყალში გაარონინო რამე ZA.

**გავლენა** სიტყვის გაყვანა ZAB.

გასავალსავით C.

**გაზა** ნაკუთლის დასასრული ZAB.

ნაკუთლის ბოლო C. განუმარტავია E.

ნ. გაზაკი.

**გაზაკი** გაზავე ნაკუთლისა ZABCb.

ს ე რ გ ი ს ( ი ს ) ნეტაფრ.: „გაზაკთა ბრპენი განდნობილი (მდულარე სასტიკად D) გარდაასხიან ბეჭთა და ზურგთა მისთა“ CaqE.[2]

[**გაზანგო**, **გაზანო** ნ. რეტინე].

**გაზარინელი** ღაზარინელი, სიზმართ ამხსნელნი, გინა ვარსკვლავთ მეტყველნი ZA.

ღაზარინელი B.

ნ. ღაზარინელი.

**გაზაფხული** ესე არს წელიწადთა ნაოთხალი, სამნი თთვენი: მირკანი, იგრიკა და ვარდობისა ZA.

ესე არიან სამნი თთვენი: მირკანი, იგრიკა და ვარდობისა B. გაზაფხული ეწოდების სამთა თვეთა პირველის თვის მარტიდამ, რომელ არს მირკანი, და იგრიკა და ვარდობისა. ხოლო გაზაფხულსა კვალად ეწოდების ე ა რ ი და ა რ ე Cab. ეარი Cq. განუმარტავია E.

ნ. ჯგუფი.

**გაზი** ZABCE.

**გათავდა** თავად იქმნა ZA.

**გათავდა** აღესრულა ZA.

**გათავება** თავად შექ(მ)ნა ZA.

თავად შეიქმნას B.

**გათავება** აღსრულება (+ კათილ. ZAa) ZAB.

**გათხოება** ქალის გაქორწინება ZA.

ქალთ გაქორწინება, გინა განათხოვრება B.

**გათხოება** რაც რამ გაანათხოვრო მცირე ხანს ZA.

**გათხოვნა** (გათხოვა B) კაცმა რა კაცი საჭ(რ)ლმოდ ანუ სასჯელად მიიზიდოს ZA.

კაცმა რა კაცი სასჯელად გაითხოს B.

**გაის** მიმავალს ნახული ZA.

გავლილს B.

**გაის** მერმის წელს ZAB.

მერმის C. განუმარტავია E.

**გაიხარიტე** (+ კავშ. [32] ZA) გა-

[1] D-ში გადახაზულია: „კუბო რამე..... საჯდომელსა ადგილსა“. [2] წყაროს დასახელება და მოწმობა Cb-ში გადახაზულია.

იქოფიტე ZAC.

გაიქოფიტესავით B. 32 კავშ.: „ესე გაიხარიტე სწავლის მოყვარეო.“ გაზეპირებასავით არის E.

**გაკვეთა** ნ. გაკუეთა.

**გაკვეთილი** ნ. გაკუეთილი.

[**გაკვეთილი** ნ. ულუფა].

**გაკვეთილის შექმნა** ნ. გაკუეთილის შექმნა.

**გაკვრა** ნ. გაკრვა.

**გაკიდება** მლტოლვარის უკან დევნა; კვალად გ ა კ ი დ ე ბ ა დ ითქმის ქარში გაჰფინო რამე, გინა კიდეთ მიაგდო ZA.

ესე არს, რა მლტოლვარესა სდევდეს; კვალად გ ა კ ი დ ე ბ ა დ ითქმის ქართა ჩამოუბა რამე; გ ა კ ი დ ე ბ ა არს კიდეთ მიაგდო B.

**გაკმაება** საყოფინრობა ZAB.

**გაკმარება** სიტყვა გაუცუდოს ZABCab.

განუმარტავია CqE.

**გაკმედა** ცოცხლის(ა) გაზრახ აღარა ძრვა ZA.

აღარ(ა) ძრვა ცხო(ვ)ელისა BC.

ნ. ჩბუნვა.

**გაკრვა**[1] არს რაჲც ბრტყელი ბრტყელზედ წებოთ გააკრა; გ ა კ ვ რ ა არს ისარი ანუ თოფი მოხვდეს განზე მცირედ უვნებელად; გ ა კ ვ რ ა არს კალმით ნიშნის დასმა, გინა სიტყვა-- მოუწონ(ა)რის მოსაშალი Z.

არს რაჲც ბრტყელი ბრტყელზედ წებოთ გააკრა; გ ა კ ვ რ ა არს ისარი ანუ თოფი მცირედ მოხვდეს გნდეზე უვნებელად; გ ა კ ვ რ ა არს კალმით ნიშნის(ა) დასმა, გინა სიტყვა-მოუწონ(ა)რის მოშლა A. ზედ მიბმასავით B.

**გაკუეთა**[2] გაჭრა ZA.

**გაკუეთილი**[3] გაჭრილი ZA.

**გაკუეთილის შექმნა** (გაკვეთილის შექმნა ZABCb) ულუფის გაჩენა ZABC.

[**გალ** ნ. გგლის, გლა 2, იგალა, მგლის, რა გგლის; შდრ. გავ. მგამა, ჰგაოდა].

[**გალ** ნ. გლა 1, დაგლა, მოგლა].

**გალა** (ბალ.) მხალი დაწნული გასაქმობლად Z.

(ბალ.) მხალი დაწნული ABC.
(ბალ.) მხალი წნული E.

**გალავანი** შუა კედელი, ზღუდესთან ნახე ZAB.

ესე არს ზღუდეთაგანი კედელი სიგრძედ გაშენებული Cab. ზღუდესავით Cq. გალავანი ეწოდების სახლთა ანუ სოფელთა სიმგრგვლედ ზღუდის არა მგზავსად, არამედ სიგრძით აღშენებული კედელი ქვიტკირითა ანუ ალიზითა E.

**გალატოზი** (+ 3 ეზრა 5, 54 ZAa) კედლის მდგმელი ZABC.

კედელთ მგებელი E.

**გალალება** ლაღად შექ(მ)ნა ZAa.

ლაღად შექმნა (2 მჯულ. 8, 14) Ab.

**გალეა, გალია, გალიაკი** (გალეა AbB) (19, 9 ეზეკ.) სამივ ერთია Z.

19, 9 ეზეკ. Aa. გალია AbB.

ნ. გალია.

**გალევა** მოკლება ZA.

მოკლებასავით B.

**გალი** (ხე) უშტო(ო) ხე ZABCab.

**გალია** ფრინველთ შესაწყვდეველი ZAB.

გაელაჱი C. განუმარტავია E.

ნ. გალეა.

---

[1] ნუსხებშია: „გაკვრა“. [2] ნუსხებშია: „გაკვეთა“. [3] ნუსხებშია: „გაკვეთილი“.

**გალიაკი** (19, 9 ეზეკ.) გალია კაცთა საჯდომი Z.

გალია (19, 9 ეზეკ.) Aa.

ნ. გალეა, გალია.

**გალიონ** (თევზ.) ZABCE.

**გალობა** (+ 26, 10 მათე ZAa). გალობა არს თვისისაებრ უკვე სიტყვისა ჴმა(ჲ) რა(ჲ)მე, ტკბილად თქმული მადლობა(ჲ); გალობა არს ღმრთის მეტყველებისა მაღლის(ა) ხედვისა მქონებელ იყოს; გალობა არს ჴმა-ავაჯიანი, შეწყობით აღტევებული თვინიერ ორღანოსა, გინა ორღანოთა და მწყობრითა. გალობა არს მართლმადიდებლობითთა მიერ ღმრთის მეტყველება, რომელი თავით თვისით იწვ(ა)რთ(იდ)ის შეწირვასა ღმრთისასა (+ და Z) სულისა სრულისა ვის(ი)მე ZAB.

გალობა არს თვისისაებრ უკვე სიტყვისა ჴმა რამე ყოვლისავე ჴმისა მიერ ჴმატკბილობით თქმული და ყოველივე ორღანოთა მუსიკებრივთა მადლობა; გალობა არს რაოდენი რა ხედვისა მაღლისა (+ და Cq) ღმრთის(ა) მეტყველები(თი)სა მქონებელ იყოს (ქონება Cq); გალობა არს ჴმაჲ ავაჯიანი შეწყობით აღტევებული თვინიერ ჴმაცემისა რომლისავე ორღანოსა; გალობა არს მართლმადიდებლობითთა (+ შჯულთა Cq) მიერ ღმრთის მეტყველება, რომლისა თვით თავით თვისით იწვრთიდეს შეწირვასა ღმრთისასა სული(სა) სრულისა ვისიმე C. გალობა არს თვისისაებრ უკვე სიტყვისა ჴმა რამე ყოვლისავე ჴმისა მიერ ჴმატკბილობით თქმული და ყოელივე ორღანოთა მუსიკებრივთა მადლობა E.

ნ. ვგალობდ, იგალობა, მგალობელი, ნაგალობარი, საგალობელი.

**გალოპრილი** ხე ქერქ-შეძრცვილი ZA.

(ხე) ხე ქერქ-შეძრობილი B. (ხე) უშტო(ვო) ხე Cab. (ხე) უშტოო ხე CqE.

**გალხობა** შეყინულის შედნობა ZAaCa.

შეყინებულის შედნობა AbBCbq.

[გამ ნ. მგამა; შდრ. გვ. 3, ჰგაოდა].

**გამანაგი** ერთის დღის ნაჭნავი ZABC.

**გამართვა** (გამართუა BCq) მრუდის გასწორება, გინა ფრინველთ გაწვრთა, გინა მოშლილის ჩანგისა გაწყობა Z.

არს მრუდის გასწორება, გინა ფრინველთა გაწვრთა, გინა ჩანგისა და მისთანათა მოშლილის შეწყობა A. ესე არს მრუდის გასწორება, გინა ფრინველთა გაწვრთა, გინა მოშლილთა ჩანგთა და მისთანათ შეწყობა B. გამართვა არს მრუდის გასწორება; გამართვად ითქმის უწვრთელის ფრინვლის გაწვრთა; გამართვად ითქმის მოშლილის საკრავის მომართვა Cab. მრუდის გასწორება Cq. განუმარტავია E.

**გამართული** გასწორებული ZA.

**გამარჯვება** ნ. გამარჯუება.

**გამარჯვებული** ნ. გამარჯუებული.

**გამარჯუება** (გამარჯვება ZABCb) საქმის მარჯვედ მოსლვა ZAB Cab.

მარჯვედ მოსვლა (+ საქმისა Cq) CqE.

**გამარჯუებული**[1] გამარჯვება-ქმნილი ZA.

[1] ნუსხებშია: „გამარჯვებული“.

**გამგე** გამრიგებელი ZAB.

გამრიგე C. განუმარტავია E.

**გამგებელი** იგივე მოურნე ZA.

კეთილმოურნე BCab.

**გამგონებლობა** გაგონების ქ(მ)ნა ZA.

გამგონებლობითისანი არიან ბ(რ)ჭობაცა და თანა (+ სათნო E) ყოფა და მიმართებანი საქმისა მიმართ და მიზეზნი (+ და BCE) განვლთოლვანი საქმეთანი, ხოლო განთვისებულად გულისხმის-ყოფა(ჲ) გულისხმის-საყოფელთა, ხოლო (და CE) სათნოება-(თა)ნი და მიწთომილებანი და სიტყვანი ქელოვნებათანი და განმზრახველობით(ნ)ი და წინაალმრჩეველობითი ძალი ZABCE (გარდამოცემა[1] 32).

**გამგუნება** ჩუმი წყრომა მყოარ Z.

ჩუმი წყენა მყოვარ AB. ჩუმი წყენა, გინა განცოფებული Cb. ჩუმი შეწყენა Caq.

**გამდელი** მჴევალთ უფროსი ZAB.

**გამეში** (2 შჯული 14, 5) კამბეჩი სომხურად Z.

(ოთხფ.) კამბეჩი (2 შჯული 14, 5) A. (ოთხფ.) კამბეში B .

ნ. კამბეში.

**გამზრახი** (33 ნემეს.) მოლაპარაკე ZAa.

ნ. ვეზირი, ზედგამზრახი, თანაგამზრახი.

**გამზრდელი** ვაჟთა მზრდელსა გ ა მ ზ რ დ ე ლ ი ეწოდების, ხოლო ჩჩვილს ქალთასა — გ ა დ ი ა Z.

ჩჩვილთ ვაჟთა მზრდელსა გ ა მ ზ რ დ ე ლ ი ეწოდების, ხოლო ქალთასა — გ ა დ ი ა A. ჩჩვილთ მზრდელს ვაჟსა გ ა მ ზ რ დ ე ლ ი ეწოდება, ხოლო ქალსა — გ ა დ ი ა B.

[**გამინ** ნ. დაგამინება].

**გამირთო** გამირია თუ გამიტანა ZAB.

**გამმარჯვე** ნ. გამმარჯუე.

**გამმარჯვებელი** ნ. გამმარჯუებელი.

**გამმარჯუე**[2] გამარჯვების ქელის მომმართავი ZAB.

**გამმარჯუებელი**[3] გამარჯვების მოქმედი ZA.

გამმარჯვე B.

**გამო** ქმნილსა ვიკითხავთ: ვის გამო იქმნა? — მეფის გამო ანუ სხვის გამო ZA.

ქმნილსა ვიკითხავთ: ვის გამო არს? — მეფის გამო ანუ სხვის გამო B. გ ა მ ო არს ქმნას ვინმე რაჲცა, ვიკითხავთ: ვის გამო იქმ(ნა)? ხოლო იგი მოგვიგებს: მეფის გამო ანუ შენ გამო, ანუ ვისიც(ა) ერთისა C განუმარტავია E.

ნ. შინათ გამო.

**გამოავლინა** გალატ. 4, 6 Z.

**გამოაჴუა** (5, 2 საქმე) დააკლო ZAB.

**გამობერილი** გამოყვანილი სახედ ილექრო Z.

გამოყვანილი ილექრო Aa.

**გამობუტკოვის** (1, 13 ქება) ბუტკოსთან ნახე ZAB.

(+ ქება 1, 13 Cb) ესე იგი არს დაიყვავილოს რა, ხილი გამოჩინებულ იქმნას C. ესე იგი არს დაიყვავილოს და ხილი ჩსდეს E.

**გამოგება** სიტყვის გარჩევით თქმა(ჲ), გინა დახვანჯულის ძაფის გამოჴსნა (გამორჩევა A; გამორკვევა B) ZAB.

**გამოგტქფა**[4] (გამოგტფა Z) (+ 2

[1] შდრ. S—1463 : 72 r. [2] ნუსხებშია: „გამმარჯვე". [3] ნუსხებშია: „გამმარჯვებელი". [4] წყაროშია: „გამოგტქუფა".

შჯულ. 8, 4 ZA) გამოგსქდასავით ZABCab.

გამოგსქდა Cq.

**გამოდენა** მრავლად გამოსვლა Z.

გამოსვლა მრავალთა AB.

**გამოდინდი** გამოსლვა მოუკლებელი ZA.

**გამოვდალაბრნეთ** (9, 10 ესაია) გამოვთალოთ ZAa.

**გამოვისხენით** გამოსხმულ ვიქმენით ZAB.

გამოსხმა C. განუმარტავია E.

**გამოზრდილი** (+ კარაბად.[1] ZAa) შაქრით შენახული ხილები ZAB.

გამოზრდილი ეწოდების მწნილად შენახულსა თაფლითა და შაქრითა ხილებსა, რომელ არს ნ ა რ ა ჯ ი, რომელსა ჯ უ ლ ა ნ გ ა ბ ი ნ ს უწოდენ თურქთა მკურნალნი C.

**გამოზრდილი** საზრდოთ შენახული ვინმე ხან რაოდენ Z.

საჱმლით(ა) შენახულ(ნ)ი ხან რაოდენ AB.

**გამოთრევა** თრევით გამოტანა ZA.

გამოიფრდიდეთ (5, 16 ეფეს.) ესე იგი არს მოისყიდდეთ ჟამთა, რამეთუ დღენი მივლენან AB.

**გამოიფრდიდით**[2] (5, 16 ეფესელ.) ესე იგი არს მოისყიდდით ჟამთა, რამეთუ დღენი მივლენან Z.

**გამოიხუნა** (50, 25 იერემ.) გამოღო Z.

**გამოკრვა** (გამოკვრა E) კრვასავით, გინა შენასკო რა(ჲ)მე ZA.

კრვასავით B. შეკრვასავით C. განუმარტავია E.

**გამოკრთა** გამოჭრასავით ZABC ab.

**გამოკრთომა** იგივე ZA.

**გამომეტყუელი** (გამომეტყუწლი A) (+ 40, 8 დაბად. ZAa) ნათლად მთქმელი ZAB.

**გამომტკფოლვარი**[3] (გამომტკფოლვარე ABCE) (9, 9 გამოსლ.) წვით გამომხეთქელი Z.

დაწვით გამომხეთქელი (+ 9, 9 გამოსლ. Aa) A. დამწველი გამოხეთქით B. გ ა მ ო მ ტ კ ფ ო ლ ვ ა რ ე და მ ტ ო კ უ ფ ა რ ი — დამწველი Cab. მტოკუფარ, დამწველი Cq. გამოსლ. 9, 9 E.

**გამონადები** (16, 24 ეზეკ.) ბაგინები ZB.

ნ. განმონადები.

**გამორთმევა** ნაქონები თვისი მოულოს Z.

ნაქონები მოულოს AB.

**გამორჩევა** (1 მეფ. 7, 1) უკეთესის ძებნა ZA.

უკეთესის ძიება B. უკეთესის ჩხრეკა C. განუმარტავია E.

**გამორჩეული** საუკეთესო ZA.

**გამორწყვა** (გამორწყუა ZBCa) მუწუკის შალალის გამოდენა ZAB.

მუწუკის შარავის გამოდინება Cab. მუწუკის ბაყლის გამოდენა Cq.

**გამოსაძრცველობა** (გამოსაძრცუელობა Z) (კათიღ.[4]) სხეულთ შემკობა ZAa.

მუსიკაზე მეტყველება AbB. კ ათ ი ღ. ა მ მ ო ნ ი ო ს: „მუსიკელობისა მიერ და გამოსაძრცველობი(თი)სა მიერ სლვად (+ რათა B) მუსიკ(ელ)ობისა მიერ ვიდრემე სულ(ი)სა შეამკობ(დ)ენ (შევამკობდეთ ხო-

[1] შდრ. Q—877, 154 v 3. [2] ნუსხაშია: „გამოიფრდიდეს“. [3] წყაროშია: „გამომტქუფოლვარე“. [4] შდრ. A—250, 58 r. 16.



ლო B) გამოსაძრცველობით(ი)სა სხეულ(ი)სა“ BC[1].

**გამოსახვა** (გამოსახუა ZB) სახის დადება ZAB.

**გამოსვლა** ნ. გამოსლვა.

**გამოსკუნილი** (გამოსკვნილი A) მონასკვებული ZAB.

**გამოსლვა** (გამოსვლა AB) (113, 1 ფსალმ.) ქვეყნით, გინა სახლით გამოცლა დატევებით Z.

ქვეყნით, გინა სახლით გამოცლა A. ქვეყნით ან სახლით გამოცლა B.

**გამოსცადა** საცდენელად შეადგა Z.

საცდელად შეადგა AB.

**გამოსძეგუდა** (გამოსძეგვდა Aa) (6, 11 მსაჯ.) ნაყდა (+ სცეხვდა Z) ZAa.

**გამოტანა** შიგნიდამ გარ გამოღება ZAB.

**გამოუცდელი** (1, 22 ესაია) განუწმედელი, გინა გაუჩხრეკელი ZA.

(1, 22 ესაია) ესე არს არა-განწმედილი, გინა განუჩხრეკელი B. არა-განწმედილი Ca. არაგანწმედილი, გინა გაუჩხრეკელი (ესაია 1, 22) Cb. ყალბი Cq.

ნ. აგამოუცდელა.

**გამოფერდილი** ფერდ-დაღრმაებული ZA.

ფერდ-დაღრმობილი B.

**გამოფრეწა**[2] 2 მეფ. 23, 6 ZAa.

**გამოფრინდა** Z.

**გამოქანდაკებული** (+ 1, 29 ესაია ZABCb) გამოყვანილი ZAB Cab.

**გამოქუცვნის** (17, 5 ესაია) გამოაყრევინებს ZAa.

**გამოღება** შიგნიდამ გამოტანა ZABCab.

განუმარტავია CqE.

**გამოღებული** გამოტანილივით ZA.

**გამოყვანა** (გამოყუანა B) ილექრო(ნ) კაცის მსგავსად (მგზავსად Ab) (ჰ)ქმნა ZAB.

**გამოყვანა** (გამოყუანა B) ქვეყ(ა)ნით ან სახლით გამოასხა(ს) ZAB.

**გამოყვანილი** გამოყვანა-ქმნილი ZAB.

**გამოყუანა** ნ. გამოყვანა 1, 2.

**გამოყურვიხა** 44, 13 ესაია Z.

**გამოჩენა** საცხადო(დ) ქმნა ZA.

**გამოჩინებული** ჩინებულთან ნახე ZAB.

**გამოცანა** ასახსნელი სიტყვა ZA.

ასახსნელი BC.

**გამოცდილი** გასინჯული, გინა განწმედილი ZAB.

გამოჩხრეკილი, გინა განწმედილი Cb. განუმარტავია Ca.

ნ. წმიდა.

**გამოცვლა**[3] სხვაჲ სხვისათვის მიცემა ZAB.

**გამოცვლილი**[4] სხვა(ჲ) სხვაზე მიცემული ZA.

**გამოცულა** ნ. გამოცვლა.

**გამოცულილი** ნ. გამოცვლილი.

**გამოცხადება** (+ 1, 1 გამოცხ. ZAa) გამოჩენასავით ZAB.

**გამოცხადებული** გამოჩენილი ZA.

**გამოძიება** (+ 33 ნეშს. ZAa) ძიებასთან ნახე ZAB.

[**გამოძიებული** ნ. ხარაბუზი].

[1] B-ში მოწმობა გადახაზულია. [2] წყაროშია: „გამონაფრეწი“. [3] ნუსხებშია: „გამოცულა“. [4] ნუსხებშია: „გამოცულილი“.

**გამოძრცვა** გამოსაძრცველობასთან ნახე ZAB.

**გამოწახნაგებული** 41, 17 ეზეკ. Z.

**გამოწურვა** (40, 11 დაბად.) გამოჭყლეტა ZAa.

**გამოჭვირვა** ნ. გამოჭვრვა.

**გამოჭვრეტა** ნ. გამოჭურეტა.

**გამოჭრა** შიგნიდამ გარ(ეთ) ჩქარა გამოსლვა ZAB.

**გამოჭრა** ნაქსო(ვ)ის (ნაქსოვთ BCq) გამოკვეთა ZABCq.

გამოჭრად ითქმის ნაქსოვთა გამოკვეთა, გინა შიგნიდამ გარეთ ჩქარად გამოვარდნა და ეგევითარნი Cab. განუმარტავია E.

**გამოჭურეტა**[1] სარკმლით იხედვიდეს ZAB.

**გამოჭვრვა** (გამოჭვირვა ZABCb qE) გამოჭვრეტა ZABC.

გამომზერა E.

**გამოჭყეტა** თვალის (თვალთ B) ძლიერ გახილება ZAB.

**გამოხვეწა** ნ. გამოხუეწა.

**გამოხრვა**[2] ქორცის შემოძრცვა კბილით ZA.

ქორცთ აღარ შერჩენა B.

**გამოხუეწა**[3] (გამოხვეწა ZABCb qE) (+ 6, 7 ბარუქ ZAa) ხის ჭურჭლის თლა ZABCE.

**გამოჯდა** ზეთის გამოდინება, გინა არაყისა ZAa.

ზეთის გამოდინება AbB.

**გამოჭსნა** ტყვის მორჩენა ZAB.

**გამოჭსნა** დახვანჯულის გამოგება ZA.

დახვანჯულის გამოგება, გინა ტყვეობისაგან მორჩენა B.

**გამოჭურვება** ცეცხლში გამოვლა ZAaBCb.

განუმარტავია Ca.

**გამოჯდომილი** (20. 18 ლევიტ.)[4] წიდოვანი ZAC.

წიდოვანი, გინა გამომჯდარი B.

**გამოჯდომილი** სარკმლით (სარკმელში A) გამომჯდარი ZA.

**გამჟღავნება** გამჩილება ZAB.

**გამჟღავნებული** გამჩილებული ZA.

[**გამრიგე** ნ. იკონომოსი].

**გამღივარი** ZABCE.

ნ. მასხარა.

**გამყოფებული** (მ)ყოფად შექმნილი ZAB.

**გამჩუენება** (გამჩვენება B) დიდებით მოქცევა ZAB.

**გამცემელი** მოღალატე ZAB.

**გამცემი** მიმნიჭებელი ZAB.

**გამძლე** ძალების მყოფელი ZA.

**გამძრცველი** ძრცვის მოქმედი ZA.

**გამჭვრვალი** (გამჭვირვალი ZAB Chq). ქვა ბროლის მსგავსი ZA.

ქვა ბროლსა და სარკესავით B. ქვანი ბროლთა და სარკეთაებრ თხელი Cb. განუმარტავია Caq.

**გამჩილება** სამალავის საცხადო ქმნა ZA.

სამალავის საცხადოდ თქმა B.

**გამჩილებული** სამალავის საცხადო ქმნილი Z.

**გან** ესე ართრონი არს ბოლოს კერძოდ, ვინა ვიკითხავთ: იქმნა მეფისაგან, გინა კაცისაგან, ანუ მჭეცისაგან და ესევითარნი. ხოლო თავის კერძო ართრონად:

---

[1] ნუსხებში: „გამოჭვრეტა“. [2] ნუსხებში: „გამოხვრა“. [3] წყაროში: „გამოუწწილ“. [4] წყაროზე მითითება მომდევნო სიტყვასა აქვს, აქ უნდა

განმღრთობით, განკაცებით, განგულვებით და მისთანა ყოველთა ზედა ZA.

ართრონი არს ბოლოს, კერძო, ვინა ვიკითხავთ, ვისგან: მეფისაგან, ვინა კაცისაგან. ანუ მჭეცისაგან და ესევითარნი. ხოლო თავის კერძო: განღმრთობით, განკაცებით, განგულვებით და მისთანა (კიდეზედ: გან და გამოი შემდგომსა დანიშნავს, კავშ. 26) B. გან ითქმის ვითარცა გამო, რამეთუ ოდეს ვკითხავთ (ვიკითხავთ Cq) ვისგან იქმნა, მომიგებს (მომიგებენ Cbq): ჩვენ კაცთაგან, გინა ცხო(ვ)ელთაგან, ანუ რაჲს(ა)განვე იყოს, ითქმის უგვაროდ C.

**განა** ესე არს რა კაცსა ვიმოწმებდეთ თხრობათა შინა, ვეტყვით: განა ესრე(თ) თქვა? განა ესრე(თ) გესმა? განა ესრეთ იხილე? ZAB.

განა არს, ოდეს კაცი დავიმოწმოთ მოთხრობათა შინა, ვეტყვით: (+ განა ესრეთ იყო? Cq), განა ესრეთ თქვ(ნ)ა მან კაცმან? C. განუმარტავია E.

**[განაბვა** ნ. **ჩბუნვა].**

**განაგარეენით** 23, 16 იერემ[1]. Z.

**განავლლიანებული** სევდის უფალი ZA.

სევდიანი B.

**განათხოვრება** ნათხოების თხოება ZA.

ნათხოვარის თხოება B.

**განამტკიცა** 2 კორინთ. 2, 8 Z.

**განანქრია** წვრილად დაჯეჭკა ZA.

**განაოხეთ** (1, 6 მალაქ.) მეოხ(ვ)ქმენით ZAaB.

**განასხა** 5, 10 მარკოზ Z.

**განაფეთნეს** კარნი ჩქარა(დ) აღახვნეს ZAB.

კარნი ანაზდად გაალეს. გახეთქებასავით Ca.

**განალა** ეგრევე განა და უგვარიანესი ZAB.

**განალამცა** ჳე, ეგრე(თ)ცა, დამოწმება ZAB.

ესე არს დამოწმება სიტყვისა, ჳე, ეგრეთ C. განუმარტავია E.

**განალო** გაჴსნასავით ZA.

**განაყოფი** მოძმენი გაყრილ(ნ)ი ZA.

ძმა გაყრილი B.

**განაჩენი** წიგნი განსაგებელი ZABC.

განუმარტავია E.

ნ. წერილი.

**განაცუნა** გაუყარა ZAB.

**განახლება** (2 კორინთ. 4, 16) გაახლება Z.

**განბასრვა** (3 მეფ. 18, 27) მეტად გაკიცხვა ZA.

**განბერტყა** (2, 10 ნაომ.) გაბერტყა ZAa.

**განბნევა** დაფანტვა ZAB.

**განბორგება** ბორგნეულად გაქდომა ZAB.

**განბორება** კეთრის სნეულება ZAB.

კეთროვნების სენი არს Cab. კეთროვნების სენია Cq. სენი რამ არის E.

**განბორკება** იგივე სნეულება (სენი B) ZAB.

კეთროვ(ა)ნება (+ არის Cb) Cab. განბორკილებული კეთროვნებიანი Cq. სნეული რამ არის E.

**განბრკინვება** ახალ გარცხილივით მოელვარობა ZA.

[1] შდრ. A—51 („იერემ. 23,2“).

**განბრკინვებული** (განბრკივებული Ca, განბრკინუებული Cq) ახალ გარცხილვით მოელვარობა B. განბრწყინვალებულსავით Cb. განბრწყინ(ვ)ებულივით Caq. გარცხილს ჰგავს E[1].

**განბრჭობა** (განბჭობა Aa) (18, 16 გამოსლ.) გასამართლება ZA.

**განბძარვა** (გაბძარვა B) (+ 15, 3 იერემ. ZA) დახეთქა ZABCE.
ნ. გაჭეჩა.

**განგება** გარიგება ZABC.
განუმარტავია E.

**განგვრემა** ნ. განგურემა.

[განგლეჯა ნ. გაჭეჩა].

**განგმო** (2 მეფ. 6, 16) გმობილად შერაცხა ZAa.
გმობილად ზრახა (2 მეფ. 6, 16) Ab.

**განგოზა** (23, 27 მათე) კირითა და ცარცით შეგლესა ZAB.

**განგრაგნა** (2, 9 ეზეკ.) გაახვია Z.

**განგრკეს** განდრკეს ZAB.

განგრუნლა გამგუნებას ჰგავს: ქვიპრიანე: „განგრუნდა და ყოვლადვე ვერ შეუძლო“; „ნათობდა განგრუნებული მაცთურებითა“; „სხვა განგრუნებული მდებარე იყო“, — დიდი შაბათის ნეტაფრასში; „განრისხნა მეფე და განგრუნებულ იქმნა“ E.

**განგრუნვება** გამგუნვება ZAB.
გამგუნ(ვ)ებასავით (+ გინა გაშტერებასავით Cb) C.

**განგრძობა** გაგრძელება ZAC.
გაგრძელება საქმისა თუ სიტყვისა B. განუმარტავია E.

**განგულისიტყუა**[2] შინაგან მდებარე სიტყვა B.

განგურდიოს ნ. განიგურდიოს.

განგურემა (განგვრემა CqE) მახვილის გაჩრა ZABC.
განუმარტავია E.

განგური პირუტყვთ განაცვეჩვნი (განაყარი C) ბეწვი ZABC.
ბეწვი გაშვებული E.
ნ. თმა.

განგცე 38, 16 იერემ. Z.

განდგომა გაცლა ZA.

განდგომილი გაცლილი ZA.
განუმარტავია B.

განდობა ხვაშიადის მითხრობა ZAB.

განევლთა (3, 24 მარკ. ZA) განყოფა ZABC.
განლთოლვილება განყოფილება არის E.

**განერა** (22, 30 იობ) მორჩა ZAa.

**განეჭუა** (განექვა ZAE) დააკლდა ZAB.
დააკლდა, გინა დაცალიერდა Cab. დაცარიელდა ანუ უააკლდა Cq. დაცარიელდა E.[3]

განვაკიდვე 16, 5 იერემ. Z.

განვიბიწნეთ ბიწნი განვიყარნეთ ZAa.

განვიგო 2, 23 ფილიპ. Z.

განვ(ი)ფრთენ 16, 8 ეზეკ. Z.

განვკერთ 3, 2 ამბაკომ Z.

განვკფდი (+ 6, 6 ფსალმ. ZA) განვიკაფე ZAB.

განვრდომა გალატ. 5, 4 Z.

განვრცომა 2 კორინთ. 6, 11 Z.

განზრახვა (+ 14, 26 ესაია; 5, 19 ესაია ZAa) განზრახვა უკვე

---

[1] განმარტება E-ში გადახაზულია. [2] ნუსხებშია: „განგულისიტყვა“. [3] E-ში განმარტება წინათ სხვა ჰქონია, მერმე გადაუხაზავთ: „ვაგდება განჭდასა და განძებას ცოცხალთათვის იტყვის, ხოლო გაგდებას — უსულოთათვის“.

არს გამოძიება თვით ქმნულთათვის, არამედ წინა აღრჩევით(თ)ა, ვინავე განგულვებით წინათვე გამორჩეულთაჲ საუწყო უკვე, რამეთუ განზრახვა უფროს ხოლო გულვებადთა და გამოსაძიებელთა ზედა იხილვების, არამედ წინააღრჩევა წინათვე გამორჩეულთა გვარქმნილთა ზედა ZABC.

ნ. ფიქრი, წადილი.

**განზღვრებისდამი**[1] განსაზღვრებისად ZABCab.

**განთესვა** განბნევა Z.

გაბნევა (15, 6 იერემ.) A[2].

**განთვისებული** ნ. განთჳსებული.

**განთიადი** (განთიად E) (+ 40, 6 დაბად. ZAa) დილა მოახლ(ო)ებული ZABCb.

განუმარტავია CaqDE.

ნ. გაცისკრება, ცისკარი.

**განთჳსებული** (განთვისებული ZB) (+ 12, 14 ზაქარ. ZAa) თვისად მყოფი ZAB.

ნ. განთვისებული განყოფილება (შემთხუევით'თან), უგანთჳსებულესი, შემთხუევითი, ხუთნი ჴმანი.

**განი** სივრცე ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. განიერი.

**განი** (+ კათიღ. ZAa) ბოლოს ართრონია: მყოფთაგანი კაცთაგანი და მისთანანი ZA.

მყოფთაგანი, კაცთაგანი, ცხოელთაგანი და მისთანა B.

ნ. გა.

**განიგულე** გულისხმა-ყავ ZAa.

**განიგურდიოს** (განგურდიოს ZA) (+ 14, 5 ეზეკ. ZAa) გვერდი შეაქციოს, გინა განდრიკოს ZABCab.

**განიერი** (განიერი და ვრცელი Cab) განის მქონებელი ZAB.

განიერი ითქმის ორმოს მსგავს(ი)სა, ხოლო ვრცელი — ველის მსგავსისა Cab.

**განიფესუნეს** (განიფესვნეს Aa) (23, ზირაქ.) ფესვი გაიდგეს ZAa.

**განიქიტნეს** განილივნეს ZAB.

განილივნესავით Cab.

**განიქმნა** (+ 2, 1 დანიელ ZAa) სიმთრვალე და ძილი გაუფრთხა ZA.

სიმთვრალე და ძილი განეშორა თუ გაუფრთხა B. განეშორა თუ განუფრთხა სიმთრვალე, გინა ძილი C.

**განიშუა** (განიშვა C) (+ 2, 17 გოდება Z) იშვებდა, გინა გაშვებულ იქმნა ZAB.

იშვებდა, გინა გაშვება C.

**განიძირეს** 12, 2 იერემ. Z.

**განკანონება** რიგის დადება ZAB.

**განკარგვა** (2 ეზრა 13) გარიგება ZAa.

**განკაფა** დაქსნა ძალისა, გინა ხრწნა ZAB.

განკაფა არს დაქსნა ძალისა, ხრწნადაც ითქმის CD. განკაფა არს დაჴსნა ძალისა; ხრჴნილებათაც ითქმის E.[3]

**განკერძოება** გაწილვა ZAa.

**განკვართული** ნ. განკუართული.

**განკვირვება** ნ. განკჳრვება.

**განკითხვა** (განკითხუა B) ძვი-

---

[1] ნუსხებშია: „განზღურებისდამი“ [2] შდრ. A—51 („იერემ. 15,7“). [3] E-ში განსამარტავი სიტყვის მომდევნოდ სწერია: „განკუფა უნდა, ქვემო, დაწ...“.

რის-მეტყველება ყოვლისავეთვის ითქმის, ხოლო განკითხვა ცხადთა ოდენ ზედა საქმეთა. რომელი არა ძალ-გდვას პირისპირ თქმა მოყვსისა(ჲ), იგი ძვირის-მეტყველებაჲ არს, ხოლო განკითხვა ოდენ (ოდეს BCb) ნაქმარსა ვისასმე (ვისამე BCb) განვიკითხვიდეთ: ესე ვაჭარი ვეცხლის მოყვარე არს და ესე კაცი ამა ცოდვისა (ამისი Cb) მოქმედი, და ესევითარ(ნ)ი ZABCb.

**განკიცხვა** (განკიცხუა AbB) სასაცილოდ აგდება ZAB.

**განკიცხული** საცინლად აგდებული ZA.

**განკრთა** (7, 2 ესაია) შეშინდა ZAa.

**განკრთომა** (განკრთობა Cb) (26, 16 ეზეკ.) შეშინება Z.

ანაზდი მცირე შიში (1 მეფე 25, 18) A. ანაზდი შიში მცირე B. იჩქითი შიში CD. შიში იჩქითი E.

**განკუართული** (განკვართული ZCqDE) კვართგაჴდილი ZABCD.

კვართოსანი E.[1]

**განკუთნვა** (განკუთვნა ZABDE, განკუთუნა Cbq) (21, 14 ისო) სრულიად შესაკუთრება ZA.

სრულიად შესაკუთრება, მსახურ ყოფა B. ესე არს მსახურ ყოფა, გინა სრულიად საკუთარ ყოფა Cab. სრულიად(ი) საკუთარ ყოფა CqD. საკუთარი. განკუთვნა არს სრულიადი საკუთარ ყოფა E.

**განკურნება** (18, 14 იობ.) გამთელება ZAa.

**განკჳრვება** (განკვირვება CbqDE) 2, 21 დაბად. ZAa.

შიში დიდი(სა) ოცნებისაგან AbCDE. ესე არს შიში დიდისა ოცნებისაგან B.

ნ. შიში.

**განლაღება** (2 შჯულ. 8, 14) გალაღება ZA.

**განლევა** (+ 6, 10 ლევიტ. ZAa) გალევა ZABCqD.

გალევა. განლევა არს მყოფობისაგან არა-მყოფ(ობ)ისად მიდრეკა სხეულთა Cab. განუმარტავია E.

**[განლთოლვილება** ნ. განევლთა].

**განლიგება** (+ 6, 40 ბარუქ ZA) გაშტერებით უჴმოობა ZAB.

გაშტერებასავით, გინა უჴმოობა Cb. გაყუჩებასავით, გინა უჴმო(ო)ბა Caq. გაყუჩება D. განლიგება გაშტერებასავით ჩანს. გაშტერება თუ გაყუჩება E.

**განმამრავლები**[2] (18, 6 ეზეკ.) სარგებლის სარგებელი ZAa.

**განმარტება** გაშლასავით ZABCabE.

გაშლა CqD.

**განმალჳძებელი** ZAa.

**განმეძვებულ** 6, 9 ეზეკ. Z.

**განმვზღრებელი**[3] (41, 12 ეზეკ.) ესე არს ზღუდეს გარე(თ) ვიწრო ფოლორცი, ხანის(ა) უწოდენ ZAB.

(+ ეზეკ. 41, 12 Cb) ესე არს კედელს გარეთ, გინა ზღუდეს გარეგან ვიწრო ფოლორცივით კაცთა გასავალად, რომელსა ხანის უწოდენ Cab.

ნ. ხანისა.

---

[1] E-ში წინათ წერებულა: „კვართგაჴდილი“. [2] წყაროშია: „განნამრავლები“. [3] წყაროშია: „განმზღრებელი“.



**განმზადება** მზა ყოფა თავისა ZAB.

**განმთჳსელი**[1] (5, 8 მიქია) თჳსად შემქმნელი ZAa.

**განმკარგველი** (განმკარგუჱლი A) ქვეყნის მარიგებელი ZAB.

ქვეყ(ა)ნის მზომელობის(ა) მოქმედს(ა) უწოდენ CD. ქვეყნის მზომელობითის მოქმედს უწოდენ E.

**განმკაცრება** განკრძალვა თუ სიფრთხილე ZAB.

განმკაცრება და სიმკაცრე არს განკრძალვა, გინა გამოწვლილვა Cab. სიმკაცრე, განკრძალვა, გინა გამოწვლილვა Cq. სიმკაცრე, გაკრძალვა D.

**განმკერველი** გამოსაცდელი ZAB Cab.

**განმონადები** (+ 16, 24 ეზეკ. ZAa) ბაგინები ZABCab.

**განმსტრობა** (18, 2 მსაჯ.) დაჯაშუშვა ZA.

დაჯაშუშება B.

**განმსყიდელი** (11, 5 ზაქარ.) სყიდვის მოქმედი ZAa.

[**განმსჯელი** ნ. უგანმსჯელობითესად].

**განმფრდელი** 3, 4 ნაომ ZAa.

**განმყოფებული** საჭიროსთან ნახე ZAB.

**განმშოვლებასა** 15, 9 იერემ. Z.

[**განმხედველი** ნ. აგანმხედველე].

**განნამრავლები** (18, 8 ეზეკ.) ვახში ZAa.

**განორძნდების** 4, 27 მარკ. Z.

**განპება** ესე არს ფრინველნი რა ფრენითა ჰაერთა განაპობს, გინა ნავი, ანუ თევზი, ანუ კაცი, და ცხო(ვ)ელი შესლვითა წყალთა განაპობს, გინა მძიმისა დაცემა წყალთა განაპობს. სამოსლის დახევაც განპებად ითქმის ZA.

ესე არს ფრინველი რა ფრენითა ჰაერთა განაპობს, გინა ნავნი, ანუ თევზნი, ანუ კაცნი შესლვითა წყალთა განაპებენ, გინა მძიმე რამე დაეცეს წყალთა და განიპოს. სამოსლის დაბძარვაც განპებად ითქმის B. გახევასავით C.

ნ. გაქეჩა.

**განპოხება** დიდად გასუქება ZA.

გასუქება B.

**განრაცხილ** (12, 7 ლუკა) დათვლილი ZAa.

**განრემზომ** ურთიერთს განყოფილნი ფრიად წინააღმდგომნი ZAB.

მათ უწოდიან (უწოდენ E) ფრიად წინააღმდგომთა ურთიერთ(ა)ს გა(ნ)ყოფილთა CDE.

**განრთხმა** ZAaB'CDE (გართხმა AbE) გაჭიმ(ვ)ა ZABCD.

განუმარტავია E.

**განრინება** გარდარჩენა, გინა მორჩენა ZA.

გარდარჩენა BCD. განუმარტავია E.

**განრისხება** დიდი წყრომა ZA.

დიდი გაწყრომა B.

**განრომა** 15, 7 ესაია ZAa.

**განრღუეული**[2] (2, 10 მარკ.) ქორც-გონჯიანი ZAa.

**განრყუნა** (განრყვნა D) (4 მეფე 8, 19) წაქდენასავით ZA.

წაქდენა BCD. განუმარტავია E.

ნ. სვრინდება.

---

[1] ნუსხებშია: „განმთვისელი“.; წყაროში — „განმთისველი“. [2] ნუსხებშია: „განრღვეული“.

**განრჩუნვა** (2 ნეშტ. 3, 6) აღრჩუნვასთან ნახე ZAa.

(2 ნეშტ. 3, 6) აღრჩუნვაში ნახე Ab. 2 ნეშტ. 3, 6 B.

**განრწმუნებული** 3, 19 სოფონ. Z.

**განსაზიდთა** 42, 12 ეზეკ. Z.

**განსაზღვრება** ესე განსაზღვრება მოკლითა სიტყვითა ცხად ჰყოფს ბუნებისა საქმისა წინამდებარეობასა, არამედ ითქმის განსაზღვრება მოღებითა ქვეყნისა საზღვრისა დადებისაგან, რამეთუ ვითარ-იგი საზღვრის დადება განჰყოფს თვისისა თითოეულისასა, ეგრეთვე განსაზღვრებაცა განჰყოფს თვისსა თვითეულისასა სხვისა ბუნებისაგან. ხოლო საზღვრისა სიმართლე[1] არს და არცა ნამეტნაობა და არცა ნაკლებობა ლექსთა. სრული ვიდრემე საზღვარი იგი არს E.[2]

ნ. წარწერა.

**განსათხეველი** გასახსნელი წამალი ZA.

გასახსნელი წამალი, ⸢დასაქცეველი⸣ B.

**განსათხზველი** (განსათხზუელი C) (+ 3, 20 ესაია ZAa) ქალთ თმის სატანი ZA.

⸢განსაწვნელი⸣ B[3]. განსათხზველი არს თმი(ს) სატანი ქალთანი, ხოლო კოწლები — ფოჩები მათი Cab. განსათხზველი არს სათმენი ქალთანი, ხოლო კოწლები — ფოჩები მათი CqD. თმისატნები E[4].

**განსაშორებელი** (+ 10, 4 მარკ. ZAa) განყრისა და გან(ყ)ოფის ქელითწერილი ZAB.

განსაშორებელი ეწოდების განყრისა და გა(ნ)ყოფისა და განშორებისათვის დაწერილსა ქელითწერილსა (ქელითწერილთა D) CD.

ნ. წერილი.

**განსაცდელი** (+ 6, 13 მათე ZA) მოსანახვებელი ZABC.

განუმარტავია DE.

**განსაწმედელი** რომელ არს სალხინებელი, სადა არს მონანულთა ცოდვილთა სულთა სამყოფი ZAa.

ნ. საპონი.

**განსახლვა** (30, 3 იერემ.) აყრა დედა-წულითა ZAa.

**განსახლულობა** სხვაგან დასახლება ZABCab.

გარდასახლება Cq.

**განსვენება** ნ. განსუენება.

**განსთქდა** (+ 1, 18 საქმე ZA) გასქდა ZAB.

**განსივება** (5, 22 რიცხ.) სიმსივნე ZAa.

**განსიკუნება** (განსიქვნება DE) გამონასკვა ZABCb.

ნოენბრის 14-ჭთავარანგელოზთ მეტაფრასში, ოქროპირის თქმული: „კუალად განისკუნებით, განსჭირდებით და აცილობთ მის ცნობასა" CaqDE[5].

**განსლვა** (4, 15 საქმე) გარ წასლვა ZAa.

**განსრულება** გათავება ZAB.

**განსუენება** (განსუჱნება ZA, განსვენება CbqDE) (+ 25, 25

---

[1] წყაროშია: „სიმრთელე". [2] განმარტება შემდეგში გადაუხაზავთ; იგი აღებულია იოანე დამასკელის კათიღორიიდან 13. [3] B-ში ადრე ყოფილა: „ქალთ თმისატანი", რაც გადაუხაზავთ. [4] E-ში ყოფილა კიდევ: „განსათხზველი და კოწლები თმისატნებია", რაც გადაუხაზავთ. [5] წყაროს დასახელება და მოწმობა Cb-ში გადახაზულია.

ესაია ZAa) შრომისაგან შვება, გინა ღირსებით სიკვდილი ZA.

ესე არს შრომისაგან შვება, გინა ღირსებით სიკვდილი B. ესე არს შრომისაგან, გინა ჭირთაგან შვებად მოსლვა; განსვენებად ითქმის კეთილი სიკვდილი სასუფევ(ე)ლად მისასვლელი Cab. მოსვენება CqD. განუმარტავია E.

ნ. შაბათი.

**განსძევება** (+ 28, 9 ესაია ZAa) სძისაგან განყენება, ძუძუს გაშვება ZA.

სძისაგან განყენება B.

**განსძეებული** სძისაგან განყენებული C.

**განსხირპვა** (განსხრიპვა Aa, განსხირპა B) გაჭიმ(ვ)ა ZAB.

**განსჯა**[1] განშჯა, გასამართლება ZA.

განშჯა B.

**განსჯერვიდა** განაწესებდა, გაარიგებდა ZA.

განაწესებდა, ესე იგი არს გაარიგებდა BCab.

**განტაფნა** (+ 29, 22 იერემ. ZAa) ტაფაში მოხრაკა ZA.

ტაფაში მოხრაკა. ‛ატაფოვნა' B. ცეცხლით მოხრაკა C.

**განტევება** (+ 26, 32 საქმე ZA) გაშვება ZABCD.

განუმარტავია E.

**განტეხა** (+ 26, 26 მათე ZA) შემუსრვა ZAB.

ნ. გაქეჩა.

**განტვინა** ნ. განტვნა.

**განტვინვა** ნ. განტვნვა.

**განტისნა** (43, 12 იერემ.) რაც ჰქონდეს, წაართვან (წაართვას B) ZAB.

ქონების აღარ შერჩენა, გინა განხილვა (იერემ. 43, 12) Cab. ქონების აღარ შერჩენა CqD. აღარა შერჩეს რა ქონება E.

**განტვნა**[2] ტვინი გამოადინა Z.

**განტვნვა**[3] ტვინის გამოდენა ABCD. თავის გაჭყლეტა E.

**განუზღვრებისდამი** (განუზღურებისდამი ZAB) განუსაზღვრელობისად ZACab.

განუსაზღვრებლობისად B.

**განუკუეთელი** (განუკუწთელი ZABCabE, განუკვეთელი D) გაუჭრელი ZAB.

განუკვეთელი ოთხგვარად ითქმის, რამეთუ განუკვეთელი სახელ-იდების არა განკვეთილი, არცა განკერძოებული, ვითარ-იგი წერტილი (+ და აწი CD) და (+ ვიდრემე E) ერთი, რომელ(ნ)ი-ესე ურაოდენოდცა იწოდებიან. განუკვეთელად უკვე ითქმის ძნიად განსაკვეთელიცა, რომელ არს ძნელად განკვეთილი, ვითარ-იგი ადამასი ქვა და ეგევითარნი. (+ კვალად CD) განუკვეთელად ითქმის სახეცა, რომელი არღარა (არღა CD) მერმეცა განიკვეთების (განიკვეთებოდის CD) სხვისა სახისა მიმართ, რომელ არს სახო(ვ)ანი სახე, ვითარცა კაცი, ცხენი და ეგევითარნი. ხოლო საკუთ(ა)[4]რად განუკვეთელად ითქმის, რომელი განიკვეთების ვიდრემე, გარნა არღარა ჰმარხავს შე(მ)დგომად განკვეთისა პირველსა სახესა, ვითარცა პეტრე განიკვეთების უკვე სულად და კორცად, არამედ არცა სული თავით თვისით არს კაცი სრული, ანუ პეტრე სრული, არცა ჴორცნი, ამისთვის ვიდრემე არს ფილასოფოსთა-მიერი სიტყვა(ჲ), რომელი გვამსა ცხად ჰყოფს CDE.

**განუფიწლნე** 49, 32 იერემ. Z.

---

[1] CD-ში ვრცელი განმარტებაა, ნ. განშჯა'სთან. [2] ნუსხაშია: „განტვინა". [3] ნუსხებშია: „განტვინვა". [4] აქედან D ხელნაწერს აკლია ფურცელი.

[**განუშორებელი** ნ. შემთხუევითი].

**განუჩემოთ** 45, 1 ეზეკ. Z.

**განფესულ არს** (3 ზირაქ.) ფესვი გაუდგამს ZAa.

**განფიცხება** „განაფიცხა გული ფარაოსი", სხვაგან იტყვის: „დამძიმდა გული ფარაოსი," სხვაგან: „განძლიერდა გული ფარაოსი", ესე იგივე და ერთ არს სიბოროტე, ვითარმედ ქვა იქმნა გული ფარაოსი, რამეთუ განფიცხება არს გამაგრება, ვითარცა ქვა(თა) ZAB.

„განაფიცხა გული ფარაოსი", სხვაგან სწერია: „დამძიმდა გული ფარაოსი", სხვაგან: „განძლიერდა გული ფარაოსი". ესე სამივე ერთ და იგივე სიბოროტე, ვითარმედ ქვა იქმნა გული ფარაოსი C.

**განფრდა** გა(ნ)სყიდა ZA.

**განფრდილი** ნებსით თავი გაიყიდოს ჟამ რაოდენ, გინა სრულიად (+ გაიყიდოს ZAa) ZA.

ესე არს ნებსით თავი გაიყიდოს ჟამ რაოდენ, გინა სრულიად B. განფრდილად ითქმის, რომელმან თავი თვისი გან(ი)ყიდოს თვისითა ნებითა (ნებსით თვისით Cq) ჟამ რაოდენ, გინა სრულიად C.

[**განფრეწა** ნ. გაჭეჩა].

**განფრთხობა** (+ 9, 24 დაბად. ZAa) გამოფხიზლება ZABC.

განუმარტავია E.

**განფრთხობა** დამფრთხალთ წასვლა ZABCab.

**განქარვება** ქარსავით წა(რ)ქდომა (+ 2 კორინთ. 3, 7 Z) ZAC.

ქარივით წარქდომა B. განუმარტავია E.

**განქიქება** დიდად უკუწბილება (უკუწმილება Z) ZAB.

დიდად უკუწბილებასავით Cab. უკუწბილება (+ დიდი Cq) CqE.

**განქრევა** წვლილად დალეწა ZAB.

**განქსვა**[1] (4, 4 გოდება) მიქსოვმოქსოვა ZAa.

**განყო** (გაყო Z) (2 ეზრა 8, 5) განყო Z.

(2 ეზრა 8, 5) გაყო A.

**განყოფა** (განყოფა და გაყოფა E) გაყოფა ZABC.

განუმარტავია E.

**განყოფილება** ZAa.

ნ. ხუთნი ჭმანი.

**განყუებული** ყურთ ავად ესმოდეს ZA.

ყურთ ავად სმენა BC. „ყურნი განმიხვენ ნებსით განყუებული" E.

[**განშორებადი** ნ. შემთხუევითი].

**განშჯა** განმსჯელობითი არს შეყვანებითთა ვიდრემე შორის თავით თვისით ჭეშმარიტი ზედცნობა(ჲ), ესე იგი არს თავისა თვისისა ცნობა(ჲ). ხოლო საშუალთა შორის უცთომელად კეთილისა ბუნებისაგან წინაალ(მ)დგომისა უცოდველად განმრჩეველი გონიერისა გრძნობისა(ჲ) (ცნობისა Ab). ხოლო სრულთა შორის საღმრთოს(ა)გან გამობრწყინვებულისა შინაგან მყოფცნობაჲ და სხვათა შორისცა ბნელად მყოფისა თვინიერ მიერ სანთლის(ა) განათლებად შემძლებელი. დალათუ საყოველთა-

[1] წყაროშია: „განექუა".

ოდ და არ(ს)ცა (+ და ZABC aqD) იცნობების განმსჯელობათი ესე საღმრთო(ჲ)ნ ნებისა უცთომელი მიწთომილებაჲ (მიწთომაჲ BC, მიწდომაჲ D) ყოველთა შინა ჟამსა, ადგილსა და საქმესა, რომელთა შინა განყოფაჲ უტევებიეს მხოლოთა განწვალდილთა შორის გულთა და სხეულთა და პირთა განმსჯელობითი არს სვინიდისისა შემწიკვლებულისა და განწმედილისა გრძნობა ZABCD.

**განჩემებული** (45, 4 ეზეკ.) განწილულივით ZAa.

**განჩინება** (+ 29, 27 გამოსლ. ZA) სამართლის დასკვნა ZABC.

განუმარტავია E.

**განცდა** (+ 49, 19 დაბად. ZAa) დანახვა ZA.

მონახ(ვ)ება BC. განუმარტავია E.

**განცდა** (+ 2 სჯულ. 6, 16 ZAa) გამოცდა ZA.

**განცვიბრება, განცვიფრება** ნ. განცჳფრება.

**განცმა** (+ 27. 33 დაბად. ZAa) შიგ გაყრა ZAB.

**განცოფება** ჭკუის წასვლა ZAB.

**განცჳფრება** (განცვიფრება ZABCab, განცვიბრება E) შიში დიდი საოცრისა რასაგანმე ZA.

ესე არს შიში დიდი საოცრისა რასაგანმე B. განცვიფრება არს შიში დიდი საოც(ა)რისა რასაგანმე C. შიში დიდი საოცრისა რამესაგან E.

ნ. შიში.

**განცხადება** საცხადოდ შექმნა ZAB.

**განცხრომა** თამაშობა, ხუმრობა და ლხინი ZA.

თამაშობა ანუ ხუმრობა და ლხინი B. განცხრომად ითქმის ხუმრობაცა, ლხინი(ცა) და თამაშობაცა C. ხუმრობა. განცხრომა არს ლხინი დიდი, გინა ხუმრობა და თამაშობა E[1].

**განძარცვა** ნ. განძრცვა.

**განძება** (+ 9, 27 მარკ. ZAa) გა(ნ)გდებასთან ნახე ZAB.

განძება ცხოველთათვის ითქმის, რათა შორს განიდევნოს, ხოლო უსულოთათვის განგდება (+ ითქმის Cab) C. სულიერისა ცხოელისა ითქმის განძება, ხოლო ხეთა, ქვათა და უსულოთა ითქმის განგდება E.

**განძვინება** ნ. განძჳნება.

**განძი** უნჯი ZABC.

განძი სომხურია, უნჯსა უწოდენ E.

**განძი** მეფეთა ერთი წამალია ZABC.

**განძირნეს** (40, 24 ესაია) ძირი არ გაიდგან Z.

**განძრცვა** (განძარცვა Aa) (2 ეზრა 4, 23) გაშიშვლება ZAa.

**განძჳნება**[2] (+ 50, 34 იერემ. Z) მჴეცური გა(ნ)რისხება ZAB.

დიდად (დიდი E) გაჯავრება CE.

**განძლომა** (2 სჯულ. 6, 12) გაძღომა ZA.

**განწამვახა** 122 კავშ.[3] ZAB.

[1] E-ში ადრე წერებულა: „დიადი სიხარული, მხიარულებით ლხინი“, რაც გადაუხაზავთ. [2] ნუსხებშია: „განძვინება“. [3] შდრ. იოანე პეტრიწის თარგმანება, წიგნი I, გვ. 75, 8.

**განწესება** (3 ეზრა 1, 4) გარიგება ZAa.

**განწვალება** (განწუალება AB) (+ განწვალება BC) განყოფილებისა გვარი არს, ვითარცა განიწვალების კაცი წულად და ქალად, და განიწვალების კაცი სულად და კორცად, (+ და ZAB) ცხო(ვ)ელ(ნ)იცა განიწვალების (განიყოფების ZA) სიტყვიერად და უსიტყველად (+ და ეგევითარად ZA; და ეგევითარნი BCab) ZABC.

განწვალება განყოფილებისა გვარი არს, ვითარცა განიწვალების კაცი წულად და ქალად, და განიწვალების კაცი სულად და კორცად, ცხოელნიცა განიწვალებიან სიტყვიერად და უსიტყველად. შემდგომი კათიღორიათა[1] შინა იძიე E.

**განწირვა** ქელის აღებასავით ZABC.

**განწმედა** (+ 5, 14 ლუკა ZAa) წმიდა იყოს ZAB.

**განწონება** შიგ გაჩრა ZAB.

გაჩრა CE.

**განწუალება** ნ. განწვალება.

[**განწყვეტა** ნ. გაქეჩა].

[**გაჭრა** ნ. გაქევა].

**განხანება** (48, 17 ეზეკ.) ხანის გამოსლვა ჟამთა, გინა ⌈ადგილობაჲ⌉ Z.

ხანის გამოვლა (გამოსვლა B) ჟამთა AB. განზიდულივით C.

**განხევა** ტყავის განკვეთა ZAB.

ტყავთ(ა) განკვეთა C. განუმარტავია E.

ნ. გაქეჩა.

**განხეთქა** (+ 5, 4 მარკ. Z) მიწათა და კლდეთ(ა) განპება, გინა წერილთა და ნაქსოვთა დახევა ZA.

ესე არს მიწათა და კლდეთა განპება, გინა წერილთა და ნაქსოვთა დახევა B. განხეთქა არს განპება მიწათა და კლდეთა, გინა წერილთა და ნაქსოვთა და მისთანათა დახევა Cab მიწათა და კლდეთ განპება Cq.

ნ. გაქეჩა.

**განხეთქილება** არს განყოფილებისა მქონებლობა B.

ნ. წვალება.

**განხერხვა** (1, 3 ამოს) ხერხით გაჭრა ZAa.

**განხმა** გაღება ZABCE.

**განხრწნა** (18, 18 გამოსლ.) ქრწნილებაში ნახე ZA.

ქრწნაში ნახე B.

**განქდა** (+ კორინთ. 10, 1 Z) ესე არს განძება გარე, გინა მდინარეთა და ქევთა განვლა, გინა ჰამბავთა და სიტყვათა განსმენა, გინა სამოსელთა განძრცვა და ესევითარნი ZA.

განქდა არს განძება გარე, გინა მდინარეთა და ქევთა განვლა, გინა ჰამბავთა და სიტყვათა განსმენა და მისთანანი, გინა სამოსელთა განძრცვა B. განქდა არს განძება, გინა წყალთა განვლა, გინა ქევთა და ღელეთა განვლა, გინა ჰამბავთა და სიტყვათა მოფენა და მისთანანი Cab. გა Cq. განუმარტავია E.

**განქერული** გალობილივით ZABE

გალობილსავით C.

ნ. ქერი.

[**განქეჩა** ნ. გაქეჩა].

**განქვრეტა** ნ. განქურეტა.

[1] ნ. იოანე დამასკელის დიალექტიკა, თ. II.

[განქსნადი ნ. პროტორეპიკონი].

**განქსნდა** 7, 35 მარკ. Z.

**განქურეტა** (განქვრეტა Aa) 40, 19 იობ ZAa.

**ვანქურვება** გაცხელება ZAB.

**განჯაფა** სამღერელია (+ ტყაპუ-ნა Z) ZA.

განუმარტავია BE. (უქმ.) განჯაფა თურქთა ენაა, ქართულად ბიან-ქო ეწოდების C.

**განჯგონებული** (განჯგონებულთა ZAB) ბოროტი კეთილ(ი) ეგო-ნოს ZAB.

ალდგომის ნეტაფრასი, ეპიფანეს თქმული: „ესე არა იყო მხიარულება, არამედ უგონო და განჯგონებულთა" CE[1].

[განჯინა ნ. სარკმელი].

**განჭყავ** ქელის შედება ZA.

ქელის შედება, ვინა გაყოფა B.

**განჭყავ** გა(ნ)ყოფა ჰყავ ZA.

**გაოცება** საოცრისაგან ზარის და-ცემა ZAB.

**გაპარვა** მალვით წასლვა ZABC[2].

განუმარტავია E.

**გაპირება** საქმის დაწყების ნება ZABC.

**გაპობა** განპება ZABC.

**გაჟონვა** მცირე რამ გადენასავით ZAB.

**გაჟღინთვა** ნაბადთა და მისთანა-(თ)ა ცვარით(ა) ავსება (ავსა B) ZAB.

გაჟღინთვა არს ცვარით(ა) ავსა მიწისა, გინა სამოსლისა (+ და მის-თანანი Cab) C. განუმარტავია E.

**გარა** გრძლად ორკაპი ჯოხი ZAB.

ორკაპი ხე წვლილი C. წვლილი ორკაპი ხე E.

**გარაო** მქავით მწვარი (+ ვოლა-ბო ZAa) ZA.

ვოლაბო მქავით მწვარი B. მწვარი მქავიანი C. განუმარტავია E.

**გარდა** მისგან კიდე ZA.

გარდაის B.

ნ. იგარდოს.

**გარდაგდება** გატყორცა, გინა წყალთ სხვაგნით გარდადენა ZAB.

**გარდაგება** დაიკარგოს სადმე ZAB.

**გარდაგებული** (+ 23, 41 ეზეკ. ZAa) ზეიდამ ვავალაკი და გა-რეშე (გარშემო B) მოთარდაგე-ლი ZAB.

**გარდაგვალე** ნ. გარდაგუალე.

**გარდაგორება** 13, 11 ივლით ZAa.

**გარდაგრეხა** მოღვლარჭ(ნ)ასავით ZA.

მოღვლარჭნილსავით B.

**გარდაგუალე** (გარდაგვალე Z) (10, 20 საქმე) გარდაიარე ZA.

**გარდადგინება** მნეობისაგან გამო-ცვლა ZAB.

**გარდადება** სნების შეყრა, გინა ნიჭის განმზადება, გინა შინაგან-თა გარეგან დადება, გინა ორთა წვერთა ერთმანერთ(ს) ზედა გაკ-ვრა, გინა ქელის გარდახვევა ZA.

სნების შეყრა, გინა ნიჭის განმზა-დება, გინა შინაგანთა გარეგან დადე-ბა, გინა ორთა წვერთა ერთმანეთზე გასაერთებლად გაკვრა, გინა ქელის გარდახვევა B. გარდადებად ვიტყვით სნების შეყრასა, გინა მისაცემელის(ა) განმზადებასა, ანუ შინაგა(ნ)თ გარე-

[1] წყაროს დასახელება და მოწმობა B-ში გადახაზულია. [2] Cq-ს ამას ქვემოთ აკლია „გაშუება"-მდე.

გან დადებასა, (+ გინა ორთა წვერთა ერთმანერთზედ გასაერთებლად გაკრვასა Cab) C.

**გარდავლა** (1 მეფე 9, 3) გარდაქდომა ZA.

**გარდაიხ** მისგან კიდე ZABC.

**გარდაკრვა** (გარდაკურა ZCa, გარდაკვრა E) ბეწვიანსა ტყავსა ზედა საპირის შეკერება, გინა კვერთხითა ვისმე გარე სცეს, გინა არტახი და მისთანა გარდუჰიროს და მისთანანი ZA.

ესე არს, რა წამოსასხმელს სამოსელს ანუ ქუდსა ბეწვიანი ტყავი ზედ შეაკერო, გინა კვერთხითა ვისმე გარე სცე, გინა არტახი და მისთანა რამ გარდა(ა)ბა და მისთანანი B. გარდაკრვა არს, რა წამოსასხმელსა სამოსელსა ანუ ქუდსა ბეწვიანთა ტყავთა ზედა დააკერებდეს, გინა ჯოხით(ა) გარე სც(ემდ)ეს Cab. განუმარტავია E.

**გარდამატება** მეტად შექმნა ZAa.

**გარდამდვა** ქელი გარდამხვია ZA.

გარდამხვივა B.

[**გარდამო** ნ. ზეგარდამო].

**გარდაშრევიეს** 4, 18 ფილიპ. Z.

**გარდამრიდა** (გარდამრიდე E) (ბალ.) ZABCE.

**გარდარგვა** სხვაგან დარგვა ZAB.

**გარდარევა** (+ 2 კორინთ. 2, 4 Z) ფრიად გარდამატება ZACab.

გარდამატება ფრიად BCq. განუმარტავია E.

**გარდართხმა** (+ 103, 2 ფსალმ. ZAB) გარდაფენასავით ZABC.

განუმარტავია E.

**გარდარჩენა**[1] იგივე ZA.

**გარდარჩომა** რა ჰპირთა მორჩეს, გინა საყოფნარსა გარდემატოს, გინა უსახლოდ ჰაერთა ქვეშე დარჩეს ZA.

ესე არს ჰპირთა გარდარჩეს, გინა სამოსელთა და მისთანათა გარდაემატოს, გინა კაცი აერთა დარჩეს უსახლოდ B.

**გარდასახულა** სახელი გამოუცვალა C.

**გარდასახლება** (+ 9, 11 იერემ. Ab) სახლის გამოცვლა ZAB.

**გარდასახლება** (+ 9, 11 იერემ. ZAa) აყრა, წდოლა ZAB.

წდოლაა, რომელ არს აყრა Cab. და წდოლა აყრაა Cq.

**გარდატვრთვა** (გარდატვირთვა ABCab, გარდატვირთა Cq) (+ 24, 32 დაბად. ZAa) ტვირთის ჩამოჴდა ZAB.

ტვირთი ჩამო(ჰ)ჴადა Cab. ჩამოჴადა Cq.

**გარდაქალწულება** (23, 3 ეზეკ.) ქალწულობის (ქალწულების AbCab) მოშლა ZACab.

ქალწულობით მოშლა B.

**გარდაქარა** გუბის ამოსხმა ZABCE.

**გარდაღეღა** გულის გაშიშვლება ZABC.

განუმარტავია E.

**გარდაშუება** (გარდაშვება BCE) დალმა მიშვება ZABC.

განუმარტავია E.

**გარდაცემა** (+ 1 ნემეს. ZAa) გარდაღენა ZABCE.

**გარდაცემული** საზღვარი. წარწერა ZAB.

საზღვარი, ესე იგი არს წარწერა. წარწერა(დ) ითქმის მწერალი აჩრდილისა მაგალითთა C.

---

[1] ნუსხებში ეს სიტყვა „გარდარჩომა"ს" შემდეგაა.



**გარდაცმა** (+ 5, 28 ესაია ZAa) მშვილდის საბლის ჩაგდება, გინა ყელზედ რა(ჲ)სმე გარდაცმა. გინა ღილის კილოს ჩაგდება ZA.
მშვილდის საბლის ჩაგდება B. ესე არს მშვილდის საბლის ჩაგდება, გინა (+ ღილის Cab) კილოს ჩაგდება C. განუმარტავია E.
გარდაცმა ღილის კილოს ჩაგდება B.

**გარდაცქაფა** (გარდაცქაფვა E) (+ 6, 9 მამათ-ცხ.[1] ZA) სიტყვის გარდასხვაება ZAC.
სიტყვის გარდასხვაება, გარდასწრაფვა B. განუმარტავია E.

**გარდაწყუედა** (გარდაწყვედა AaB) საქმის გაცალკევება ZAB.
ნ. იმედის გარდაწყუეტა.

**გარდაჭდომა** ყელი(ს)-ყელზე გარდადება, გინა ნაჭდომის შეწყობა Z.
ყელი-ყელზე გარდახვევა B.
გარდაჭდომა ნაჭდომების შეწყობა B.

**გარდაჭირება** მაგრიად გარდაკრვა ZA.
მაგრა გარდაკრვა B.

**გარდახვევა** ნ. გარდახუევა.

**გარდახვევნა** ნ. გარდახუევნა.

**გარდახვეწა** ნ. გარდახუეწა.

**გარდახუევა**[2] ჭირის გარდადება ZAB.

**გარდახუევნა**[3] საყვარლობით მოხვევა ZAB.

**გარდახუეწა**[4] შორს გაქცევა ZA.
შორედ გაქცევა B.

**გარდაქდა** ვალის მორჩენა ZAB.
ვალის მიცემა C. განუმარტავია E.
ნ. მადლის გარდაქდა.

**გარდაქდევინება** დანაშაულის ზღვევინება ZA.
დანაშაულის პასუხის მიცემა B.

**გარდაქდომა** მაღლით ჩამოსვლა, გინა მთას იქით საბრძოლად მისლვა ZA.
მაღლით ჩამოსვლა BC.
გარდაქდომა მთას იქით მტერობა, გინა რაც მოევლინოს B.

**გარდაქდომა** თავს გარდასავალი ZA.

**გარდი-გარდმო** განზე გაჩრა თუ მოხვედრება ZA.
განზე გაჩრა თუ მოქდომა B. გარდი-გარდმო არს არა სიგრძედ, არამედ განისად Cab. განუმარტავია Cq.

**გარდიტვფროს** (გარდიტვიფროს AbB) აღმოტვიფრვა გასწავლის ZAB.

**გარდმოქანება** (3 მეფ. 22, 35) სისხლის ჩქეფა ZAa.

**გარდმოცჳვნა**[5] მაღლით ქვე ჩამოყრა ZAB.

**გარე** (19, 19 დაბად.) შინას გამო ZAa.
შინას გამო (+ 3 მეფე 7, 4 Ab) AbB. გარ(ე)შემო Cab. განუმარტავია CqE.
ნ. განაგარეენით, გარეთხა, გარეული, გარისა, მოგარვებული, საგარეო, შემოგარენი.

**გარეთ** სახლ(ი)ს გარ ZAB.
შინას გამო შორედ Cab. განუმარტავია Cq.
ნ. საგარეთო.

**გარეთხა** ქურციკი, შველი, ნიამორი, არჩვი, ჯიქვი — ყოველივე გარეთხა(ნი) არიან ZA.
(ოთხფ.) ქურციკი, ნიამორი, არჩვი,

---

[1] შდრ. A—1105, 161 v, b. [2] ნუსხებშია: „გარდახვევა“. [3] ნუსხებშია: „გარდახვევნა“. [4] ნუსხებშია: „გარდახვეწა“. [5] ნუსხებშია: „გარდმოცვივნა“.

შველი, ჯიქვი — გარეთხანი არიან B. (ოთხფ.) გარეთხა არს ქურციკი, რომელსა თურქნი ჯერანად სახელ-სდებენ Cab. (ოთხფ.) გარეთხა არს, რომელსა თურქნი ჯეირანს უქმობენ, ხოლო ქურციკიცა გარეთხას ეწოდების და არა შველსა Cq. (ოთხფ.) E.

ნ. ჯერანი.

[**გარემთავარი** ნ. მამათ-მთავარი].

**გარემოს** (+ 22, 14 იობ ZAa) გარ მოვლით ZAB.

**გარესკნელი** (22, 13 მათე) გარე კერძო ZAB.

ნ. სკნელი.

**გარეული** ველური, გინა შერეული ZA.

ველური, გინა შერევნილი B.

**გარეშე** (1, 10 იობ) მსოფლიო, გინა გარემოს ZA.

მსოფლიო B. არა-სჯულიერი Cab.

**გარეშემო** გარ(ე)მოტანებით ZAB.

**გარეშემოუწერელი** შემოწერილში ნახე ZA.

განუმარტავია B.

**გარეშემოწერილი**, შემოწერილში ნახე ZA.

განუმარტავია B.

[**გარეშე წერილნი** ნ. წერილი].

**გარეწარ** (გარეწარი BC) (+ 11, 8 იერემ. ZAa) უხალისოდ, გინა უნდომლად ZAB.

კიდის გარე, გინა ხანდახან, გინა იშვიათად Cb. ხანდახანსავით რამ არის Ca. განუმარტავია Cq.

**გართხმა** ნ. განრთხმა.

**გართხმული საქმის** ფრიად მიღებას იტყვის ZAB.

გართხმული ფრიადსა მიღებასა საქმისასა იტყვის C.

**გართხმული ქარტაში** მელანი გავლილი ZA.

**გარიელი** (ფრინ.) ZABCE.

**გარინდება** ტკივილთა და სენთაგან გაშტერება ZAB.

ესე არს სენთაგან შეპყრობილისა ჩუმად ყოფ(ნ)ა Cab.

გარინდება არს სენთაგან შეპყრობილისა ჩუმად ყოფნა Cq. სენთაგან შეპყრობილის უჩუმრად ყოფნა D.

**გარიჟრაჟი** რიჟურაჟი ZAB.

**გარისა** (+ 4, 12 დანიელ Ab) გარეული, ველური ZAB.

გარეული, გარისათა გარეულისათა Cab.

**გარისათა** (+ 4, 12 დანიელ ZAa) გარეულისათა ZA.

ველურისათა B.

**გარისი** ველური B.

[**გარკაპოეტი** ნ. კაკურაზი].

**გარკუევა** (გარკვევა AB) გარჩევა ZA.

განუმარტავია B.

**გარნა** (+ 17, 8 მათე ZA) მაგრამსავით ZABC.

განუმარტავია E.

**გარსაკრი** ცხენის სარტყელი ZABCb.

განუმარტავია CaqE.

**გარსი** კანივით რამ გარეგანი ZA.

კანივით რამ ქორცი B. კანსავით რამე ქორცი Cab. განუმარტავია CqE.

[**გარყვნა** ნ. სვრინდება; შდრ. განრყუნა].

**გარჯა** მოუსვენებლობით შრომა ZAB.

**გასამრჯელო** შრომის ფასი ZAB.

**გასინჯვა** გახილვა თუ გაჩხრეკა ZA.

გახილვა B.

[**გასლვა** ნ. თავს-გასლვა].

**გასრესა** დაჭყვლემასავით ZAB.

განუმარტავია C.

**გასტვიქებულად** ნ. გასტვქებულად.

**გასტიბუბუ** როკვა(ა) ZABCE.

**გასტუმრება** სტუმართ წასლვა ZA.

სტუმართ წარვლენა B.

**გასტვქებულად**[1] სტვქოს'თან ნახე B.

**გასხლეტა** სხლეტასთან ნახე ZAB.

**გასხლვა** (25, 4 გამოსლ.) შტოს მოკვეთა ZAa.

**გატანა** თან წაღება უსულოთა ZA.

უსულოთ თან წაღება B.

**გატარული** ჰირისაგან ვერ გაიძრას ZA.

ჰირთაგან ვერ გაიძრას BC. განუმარტავია E.

**გატეხა** შემუსრვა ZABCab.

განუმარტავია CqE.

ნ. გაქეჩა.

[**გატიალება, გატიელება** ნ. ტიალი].

**გატრიზავება** კარგი სიტყვა რომ წაუქდინოს მტერობით E.

**გატრუკება** სიმსუქნეზე მცირე ნაკლებობა ZA.

გასუქებ(ა) საშუალი B.

**გატყვება** ნ. გატყუება 2.

**გატყვებს** ნ. გატყუებს.

**გატყორცა** სროლა ZAB.

**გატყრობა** გაპობასავით C. განუმარტავია E.

**გატყუება** (გატყუჳბა A) შეეტყუოს ZA.

**გატყუება**[2] შეგატყუეპს A

**გატყუებს** (გატყვებს Z) შეგატყუებს ZB.

**გატყუჳბა** ნ. გატყუება 1.

**გაუთავა** გაასრულასავით ZA.

გაუსრულასავით B.

**გაუთავებელი** გაუსრულებელი ZA.

**გაუკუეოდიან**[3] ულუფას გაუჩენდიან ZAB.

**გაუკუეთდიან**[4] გაუჭრიდიან ZAB.

**გაუკუეთელი**[5] ულუფო ZAB.

**გაუკუეთელი**[6] გაუჭრელი ZAB.

**გაუკუჳთდიან** ნ. გაუკუეთდიან 1, 2.

**გაუკუჳთელი** ნ. გაუკუეთელი 1, 2.

[**გაუწვრთელი** ნ. უმწყსი].

**გაუწყებ** (1 კორინ. 12, 3) გაცოდინებ Z.

**გაფრეწა** ჯაჭვთა და მისთანათ(ა) გახევა ZAB.

**გაფრცქუნა** ნაფრცქვენის (შე)მოცლა ZAB.

**გაფუება** (გაფუჳბა ZA) ცომის გალევი(ვ)ება ZAB.

**გაფუშვა** შლასავით ZAaB.

გაშლასავით C. გაშლა E.

**გაფშიკული** ავად გამქმარი ZAB.

**გაქაფითება** გატაცებით შეჭმა ZAB.

მიჭამ-მოჭ(ა)მეს Cab. მიჭამ-მოჭამა Cq. მიჭ-მოჭმა E.

**გაქირდვა** გაკიცხვა ZAB.

გაკიცხვასავით Cab.

**გაქუსლვა** ცხენის ჩქარა მიჭენება ZAB.

---

[1] ნუსხაში: „გასტვიქებულად". [2] ნუსხებში: „გატყვება" [3] ნუსხებში: „გაუკუჳთდიან". [4] ნუსხებში: „გაუკუჳთდიან". [5] ნუსხებში: „გაუკუჳთელი". [6] ნუსხებში: „გაუკუჳთელი."

**გაქუსლვა** ქუსლით ცემა ZA.
**გაქცევა** რბენით წასლვა ZAB.
**გალება** კართ გახმა, გინა პირის ახმა ZA.
პირთ ახმა, გინა კართ ახმა B.
**გალვიება** ნ. გალჳვება.
**გალვივება** ნ. გალჳვება.
**გალვივნების** ნ. გალჳვნების.
**გალვიძება** ნ. გალჳძება.
**გალმართ** იმ მჴარეს ZAB.
იმ მჴარესავით Cab. განუმარტავია CqE.
**გალმრთობა** უკვდავად შექმნა ZAB.
**გალრევება** მთრვალობის გარდამეტება ZAB.
მეტი მთრვალობა C. გალოთება E.
**გალჳვება** (გალვივება ZA, გალვიება BCabE) ცომის შემჟავება ZA.
გაფუება BC. განუმარტავია E.
**გალჳვნების**[1] (52 კავშ.)[2] გაცხელდების ZAB.
**გალჳძება**[3] ძილისაგან გამოსლვა Z.
ძილთაგან გამოსვლა AB. ძილით გამოსვლა Cab. განუმარტავია CqE.
**გაყენება** გადგინება კაცთა, გინა წყალში რაჲც გაჰქნა არევით, გინა თოვლმა(ნ) და ხორგმან შეიყენოს რა(ჲ)მე ZA.
გაყენება არს გადგინება კაცთა, გინა წყალში რაჲც გაქნას არევით, გინა თოვლმა და ხორგმა შეიყენოს კაცი B. გაყენება არს გადგინება. გინა წყალში რამ გაქნას არევით Cab.
**გაყვინიზება** ნ. გაყჳნიზება.
**გაყო** ნ. განყო.
**გაყოფა** გაწილვა ZAB.
**გაყრა** გაშორვება, გინა გაყოფა, გინა შიგ გავლება ZA.
გაყოფა, გინა შიგ გავლება B. გაყრად ითქმის ცხოველთ განყოფა, გინა მძივთა შიგან ვავლება რისამე Cab. შიგ გატარება Cq. განუმარტავია E.
**გაყუჩება** ქმაამოუღებლობით დგომა ZA.
ქმაამოუღებლობა B.
**გაყჳნიზება** (გაყვინიზება ZABCab) ფრინვლის პოხიერება ZA.
ფრინველთ პოხიერება B. (მ)ფრინველთ პოხილობა Cab. ფრინველი პოხილი Cq. ფრინველი პოხიერი E.
**გაშვება** ნ. გაშუება.
**გაშვს** ნ. გაშუს.
**გაშლა** შეკეცილის გაფენა ZA.
გაფენა შეკეცილთა B. განუმარტავია CE.
**გაშტერება** გიქთან ნახე ZAB.
გაშტერება გულთან ნახვ. შტერობა Cab.
**გაშტერებული** მიუმხვდარი Z.
**გაშუება** (გაშუჱბა A, გაშვება ZCaE) განტევება ZABCab.
განუმარტავია CqE[4].
**გაშუელება** (გაშუჱლება ZA) (+ 2 მეფ. 14, 6 ZA) მაშულართ (მოშულართ B) დაზავება ZAB.
**გაშუჱბა** ნ. გაშუება.
**გაშუჱლება** ნ. გაშუელება.
**გაშუს** (გაშვს E) შეგერგებისავით ZA.
შეგერგებისავით B. ვეწყობასავით C. „უკეთუ გაშვს, ჯერ ჩემ თანა“ E.
**გაჩემება** (გაჩემება და გაჩერება Cab. გაჩემება. გაჩერება Cq) (+ 15, 23 იობ Ag) თვის კონე-

[1] ნუსხებშია: „გალვივნების“. [2] იოანე პეტრიწის შრომები (წიგნი I, გვ. 114,13).
[3] ნუსხებშია: „გალვიძება“. [4] Cq-ში აქამდის აღწევს დანაკლისი (ნ. გვ. 150).

ბად ჩავარდნა ZA.

თვისად გონებად ჩავარდეს B. მისდა მგონებლობა C. მისდა თქმულობა E.

**გაჩენა** გამოჩენა, გინა იქნა Cb.

**გაჩერება** (+ 15, 23 იობ ZAa) იგივე გაჩემება ZA.

იგივე გაჩემება, ცუდად გამტერება B.

**გაჩრა** ჯორცში გაყრა რისამე ZABCab.

განუმარტავია CqE.

**გაჩხრეკა** გამოწვლილვით განხილვა ZAB.

**გაცემა** მინიჭება, გაცემა არს სიტყვისა და ხვაშიადის გამხილება (გამხელა A) ZA.

სხვათა მიცემა B. მიცემა სხვათა Cab. განუმარტავია CqE. .

**გაცემება** ერთმანე(რ)თის კრვა ZAB.

**გაცისკრება** არს უწინარესი განთიადისა, ხოლო განთიადი არს მოწევნა ნათლებისა, რამე ნაწილი, ხოლო ალიონი, რა ღამე და დღე გაირჩეოდეს, ამათ ყოველთა დილა ვიდრე მზის მოსვლა(დ)მდე და ვიდრე (+ მზის Aa) ა(ღ)მოსლვა(დ)მდე წითელთა ღრუბელთა დაფიონა ეწოდების ZAa.

არს უწინარესი განთიადისა, ხოლო განთიადი არს მოწევნა ნათლებისა. ხოლო რიჟურაჟი აღმოჩენა ნათლებისა, რამე ნაწილი. ხოლო ალიონი რა ღამე და დღე გაირჩეოდეს. ამათ ყოველთა დილა ვიდრე მზის მოსვლამდე და ვიდრე მზის აღმოსვლამდე წითელთა ღრუბელთა ორიონი ეწოდების Ab. არს უწინარეს ნათლებისა. ხოლო განთიადი — მოწევნა ნათლებისა. ხოლო რიჟრაჟი — აღმოჩენა ნათლებისა, რამე ნაწილი. ხოლო ალიონი — რა ღამე და დღე გაირჩეოდეს. და ამათ ყოველთა ეწოდების მზის მოსვლამდე დილა, ვიდრე ორჟამ ღისამდე. მზისა ვიდრე აღმოსვლამდე რა მზის სინათლის სიწითლე აღმოჩნდების, ეწოდებიან ორიონი B.

**გაცემული** (მძრომ.) გაყრილი, გინა გველაძუა ZAa.

**გაცრა** ფქვილის საცერში გადენა ZAB.

განუმარტავია E.

[**გაცქნაფა** ნ. ჩბუნვა].

**გაძაბვა** მცირედ გაჭიმ(ვ)ა ZABC.

მცირე გაჭიმა E.

**გაძგიფვა** მცირე(დ) შეყინება ZAB.

ნ. ყინული.

**გაძლება** ძნელის მოჭირვება, გინა ლართა და სამოსელთა დიდ(ს) ხან(ს) გაუცვეთელობა ZA.

ძნელი მოიჭიროვოს B.

**გაძნელება** გასაჭირი შეიქნას ZA.

საჭირო შეიქნას B.

**გაძღოლა** წინ უვიდოდეს ZA.

წინ უარდეს B.

**გაძღომა** (+ 2 შჯულ. 6. 12 ZA) საჭმლით მუცლის ავსება ZAB.

**გაძღუანება** სხვა წინ ავლინოს ZA.

სხვა წინ უვლიდეს B.

**გაწარი** გრძლად ნავები მახე ZABC.

ნ. მახე, საბრჯე.

**გაწბილება** შერცხვენის დამართება ZA.

შერცხვენასავით B. შეარცხვინასავით Cab. განუმარტავია CqE.

**გაწვდა** ნ. გაწუდა.

მგულავს, მეგულვების, ნაგულვები; შდრ. გული.

**გულვება** B.

**გულვებადი** გულის-სიტყვათა შორის მოღებული ZA.

საგულვებელი, ესე იგი არს გულის-სიტყვათა შორის მიღებული B. გიგულვებიეს, ესე იგი არს გულის სიტყვათა შორის მიგიღებიეს CD. ი მ ო ჰ მ ა დ ი ა ნ ი: „გულვებადითა სატანჯველითა“ E.

**გულშიდება** ნთხევას ლამოდეს ZA.

რწყევას ლამოდეს B.

**გულთმისანი** გონებით შემტყობი გლეხურად ZAa.

**გული** არს გული კაცისა, ვითარცა იტყვის (50, 12 ფსალ.). გ უ ლ ა დ ითქმის საშუალი ქვეყ(ა)ნისა (12, 40 მათე). გ უ ლ ა დ ითქმის პელაგონი ზღვისა (45, 3 ფსალ.). გ უ ლ ა დ ითქმის ხეთა და ხილთა საშუალი ZA.

გ უ ლ ი არს გული კაცისა, გ უ ლ ა დ ითქმის საშუალი ქვეყ(ა)ნისა (+ 12, 40 მათე B). გინა პელაგონი ზღვისა, გინა მერქანი ხეთა, გინა საშუალო ხილთა BCb. განუმარტავია CaqDE.

ნ. განიგულე, გულანი, გულგული, გულითადი, გულისობა, დიდგულა, ვგულობდი, იგულეთ, იგულვა, იგულისწყრომა, იგულმეთქუებენ, ორგული, საგულე, უგულებელს-ყოფა, უგულისყურო, ქუეყნის-გული, შეგულისიტყუა.

**გულითადი** (+ 2 კორინ. 8, 8 ZAa) გულის მისანდო ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. საგულითადო.

**გულიო** (ფრინ.) მომცრო ტრედია (+ ველური ZA) ZAB.

(ფრინ.) ინაგა, მომცრო ტრედია C.

**გულისათქმელი** (9, 23 დანიელ) სანდომელი ZA.

სანდომელი B. სანატრელი, გინა (+ თუ Cq) სანდომი C.

**გულის-ბჯე** ZAB.

**გულის-დადება** გულის დაწყნარება ZA.

გულის დამშვიდება B.

**გულის-ეზო** (+ 1 მეფე 31, 3 ZA) არტირია ZAB.

**გულის-ზრახვა** (+ 10, 19 საქმე ZA) გონებით ლაპარაკი ZABCb.

ნ. ფიქრი.

**გულის-თქმა** (+ 105, 14 ფსალ. ZA) გონებით ნდომა ZAB.

გულით ნდომა Cb. განუმარტავია CaqDE.

ნ. ფიქრი, წადილი.

**გულისიტყუა** ნ. გულის-სიტყუა.

**გულისობა** მწყრალობა ZA.

შემოწყრომა B.

ნ. გაგულისე, გაგულისება.

**გულის-სიტყუა,** (გულისიტყუა B) (+ 22, 15 ლუკა ZA) გონებით მსიტყველობა(ჲ) ZAB.

ნ. განგულისიტყუა, შეგულისიტყუა.

**გულის-ტანჯვა** გონებით შეჭირვება ZAB.

**გულის-ყური** მოსწავლეთაგან სწრაფად სმენა, სწრაფად სწავლა, მიქდომა და ქმნა ZA.

მოსწავლეთაგან სწრაფად სმენა, სწრაფად სწავლა, მიქდომა და ქმნა B. გულის-ყური არს მოსწავლეთა სწრაფით სმენა და სწრაფით სწავლა და აღრე ქმნა Cb. არს სწრაფით სმენა, სწრაფით სწავლა და აღრე ქმნა Ca.

ნ. უგულისყურო.

**გულის-წყრომა** (+ 57, 5 ფსალ. ZA) გულის-წყრომაჲ არს მდუღარებაჲ გულის გარემოსისა სისხლისა ფოფინებისაგან, ნავღლისა ანუ აღმღვრევისა მისისა ქმნილი. არს ოდესმე გულის-წყრომა(ჲ), რომელი წადიერებაჲ არს ნაცვლის მიგებად, რამეთუ ოდეს ვიმძლავრით ვისგანმე ანუ მოვიგონნით მიმძლავრება იგი, განვრისხნით გულის წყრომითა. ხოლო სამ არიან სახენი გულის წყრომისანი: რისხვა, ბორგა და დარილი, რომელ არს მზერა. რისხვა(ჲ) არს გულის წყრომა ჯეროვანი შემცოდეთათვის; ბორგა არს მიუმყოვრებელი ნავღელი და დაუცადებელი უწესო გულის წყრომა(ჲ), ხოლო დარილი არს რისხვა მაძიებელი ჟამთა ტანჯვისათვის ვისამე (ვისასმე B), რომელ არს მზერა ZAB.

ხოლო გულის-წყრომა არს მდუღარებაჲ გულისა გარემოსისა სისხლისაჲ ფოფინებისაგან ნავღლისა, ანუ აღმრღვევისა მისისა ქმნული, რომლისათვის(ცა) ნავღლ(ვ)ად ითქმის და ნავღლიანობად. ხოლო არს ოდესმე, რომელ გულის-წყრომა წადიერებაჲ არს ნაცვლის მიგებისაჲ. რამეთუ (მი)ვიმძლავრნით რაჲ, ანუ საგონებელ გვიჩნდის მიმძლავრებულყოფაჲ, განვრისხნით გულის-წყრომით და შეზავებულ იქმნის მაშინ ვნებაჲ გულის-თქმისაგან და ვნებისა და გულის წყრომისა. ხოლო სახენი გულის-წყრომისანი არიან სამ: რისხვა(ჲ), რომელი სახელ-იდების ნავღლად და ნავღლვად, რამეთუ გულის წყრომამან მიიღოს რაჲ დასაბამი და ძრვაჲ რისხვად და ნავღლვად და ნავღლად ითქმის[1], და ბორგა, რომელი არს მიუმყოვრებელი ნავღლვაჲ, ცხად არს, ვითარმედ ძვირის ჴსენებაჲ, ხოლო ითქმის გებულებისაგან და საწურთელად შექმნისა, და მზერაჲ არს რისხვაჲ მეძიებელი ჟამისა ტანჯვისა ვისისათვისმე და ითქმის ესეცა მღებარეობისაებრ. ხოლო არს გულის-წყრომაჲ ვითარცა მეაბჯრე რაჲმე გულის სიტყვისაჲ, მოსაჯული გულის თქმისაჲ, რამეთუ, რაჟამს გულის-მთქმელ ვიქმნნეთ საქმისა რომლისამე და დავეცადნეთ ვისგანმე, გულ-მოწყე ვიქმნებით მისდა მიმართ, ვითარცა მიმძლავრებულნი. ცხად არს, ვითარმედ გულის სიტყვისა მიერ ღირსად განმწარებისა ბ(რ)ჭობითა მის საქმისაჲთა და მცველთა ზედა ბუნებითისა წესისა თვისისათა. სრულიად იოანე დამასკელის (+ წიგნის Cbq) კთ თავში (თავსა შინა Cq)[2] იძიე CD. ხოლო გულისწყრომა ვიდრემე არს დუღილი გულის გარემოსისა სისხლისა ფოფინებისაგან ნავღლისა ანუ აღმღვრევისა მისისა ქმნილი, რომლისათვისცა ნავღლად ითქმის ნავღლიანობად. არს უკვე და ოდესმე გულის-წყრომა წადილი ნაცვლისა ტანჯვით მიგებისა, რამეთუ მივიმძლავრით რა, ანუ საგონებელ გვიჩდის მიმძლავრებულ ყოფა, განვრისხნით გულის-წყრომით და შემაზავებელ იქმნის მაშინ ვნება გულის თქმისაგან და ვნებისა და გულის-წყრომისა. ხოლო სახენი გულის-წყრომისანი არიან სამ: რისხვა, რომელი სახელ-იდების ნავღლად და ნავღლვად; მედგრობა უკვე, რომელი საძულოდ დაიმარხო-

---

[1] აქედან D ხელნაწერს აკლია ფურცელი. [2] იგულისხმება „გარდამოცემაჲ".

დის, რამეთუ ითქმის მედგრობად და ესეცა, ვითარმედ მედგრობა არს გებისაგან და მომჴსენებლობისაგან მარხვისა გულსა შორის. ძ ვ ი რ ი ს მ მ ა რ ხ ვ ე ლ ო ბ ა უქვე წყრომა მეძიებელი ჟამსა დასჯად არს გულის-წყრომა მსახურ და მელახვრე გულის-სიტყვისა, რაჟამს გულის მთქმელ ვიქმნეთ საქმისა რომლისამე და დავეცადნეთ ვისგანმე გულ-მოწყე ვიქმნათ მისდა მიმართ, ვითარცა მიმძლავრებულნი E.

ნ. იგულისწყრომა, წადილი.

**გულის-ხმა** (+ 14, 10 ოსე ZAa) ესე არს გონებით ახმა და გულთა შლება. ვიეთთა გულის-ჴმად აღუწერიათ; გულსა არა აქუს ჴმა(ჲ), არამედ ახმა და შლება, რომელ(ი) ითქმის გულის-ხმად (+ 2 ეზრა 6, 16 ZA) ZAB.

გულის-ხმა არს გონებით ახმა და გულთა შინა შეტანა Cab.

**გულ-მავიწყი** მალ დამვიწყებელი ZA.

მალე დამავიწყებელი B.

**გულ-მანკიერი** გულით ბოროტ აღუჴოცელი ZA.

გულით ბოროტის ·აღმოუჴოცელი B.· გულიდამ ავი აღარ ა(ღ)მოიჴოცოს (+ კაცისათვის Ca) Cab.

**გულ-პებულ** (2 სჯულ. 28, 34) გულ-გაპობილ ZA.

**გულ-პყრობილი** (6, 50 მარკ.) გონება-გაუბნეველი ZA.

გონება-განუბნეველი B. გულდაუბნეველი Ca. გულ-გაუბნეველი Cb.

**გულს-მოდგინე** (+ 2 ნეშტ. 29, .31 ZA) მომჭირნე ZABCE.

**გულს-ყრა** შებნედა ZA.

შებნედასავით B.

**გულფ** 8 ე ქ უ ს თ ა დ ღ ე[1]: „რომელნი იტყვიან ოდესმე დედაკაც და გულფ თევზ ზღვისა“ ZABCE.

**გულფირტჳს-ბალახი** (გულფირტვის-ბალახი ZABCqE, გულფილტვის-ბალახი Cab) (ბალ.) ZABCE.

**გულ-ფიცხელი** (10, 5 მარკ.) გულქვა ZAa.

[**გულქანდა** ნ. მუღარბარა].

**გულყო** ქორის მახე საყელე ZA.

ქორთ მახე საყელე B. ქორის მახე საკისრე C. განუმარტავია E.

ნ. მახე, საბრჯე.

**გულწყება** მოწყენილი ZA.

**გულწყებულ** მოწყენილი BCE.

**გუმბათი** კამარა მაღალი, თურქთ ენით: მ ზ ი ს დ ა ს ა ვ ა ლ ი ZA.

მაღალი კამარა BCab. განუმარტავია CqE.

[**გუმერა** შდრ. გმირვა; გურემა].

**გუმურა** შუა ღვინო წყლიანი ZAa.

ნ. შუა ღვინო.

**გუნდა** (+ 14, 26 დანიელ ZAa) მგრგვალი სამღერელი თუ რაჲც (რაიც Ab) ZA.

სამღერელი ქვა მგრგვალი B. სამღერალი C. განუმარტავია E.

**გუნდა** სალებავი მუხის კაკრა ZABC.

განუმარტავია E.

**გუნდავაცი** (ბალ.) ZABCE.

**გუნდი** (+ 2 შჯულ. 28, 22 ZAa) ჯარი ექვსი ათასი ZAB.

კრებული, გინა ჯარი (+ ვ ათასი

[1] ZAB უმატებს: „გრივოლ ნისელში“. შდრ. ექუსთა ღღეთათჳს, მ. კახაძის გამოც., გვ. 92,21.

Cb) C. განუმარტავია E.

ნ. ჯოგი.

**გუნდრუკი** (2, 11 მათე) ესე არს საკმეველი სუნნელი. კვალად თეთრი საკმეველი, რომელი მოილეს ძღვნად შობას მოგვთა ZA.

ესე არს საკმეველი სუნელი. კვალად თეთრს საკმეველსაც ჰქვიან, რომელი შობას მოილეს მოგვთა B. გუნდრუკი არს საკმეველი სუ(ლ)ნელი. კვალად გ უ ნ დ რ უ კ ა დ იწოდების საკმეველი თეთრი, რომელი მოგვთა შეწირეს მაცხოვრისა შობასა C. განუმარტავია E.

**გუნება** (+ 34. 3 დაბად. ZAa) შინაგანი აგებულებათა მყოფობაჲ ZA.

ესე არს შინაგანთა აგებულებათა მყოფობა B.

**გუნი** (გუნითა E) (+ 2 ნეშტ. 6, 28 ZA) სიყვითლის სენი ZABC.

გუნი სენი არს, რომელი კაცსა ავი ფერი დაედების, რომელსა ი ა ო ა ყ ა ნ ა დ უჴმობენ E.

შდრ. გჳნი, იკტერონია.

[**გუნიშ** ნ. მოგუნიშული].

**გურაპანი** (+ 39, 21 გამოსლ. ZAa) საყელო გარდაფენილი ZABC.

გამოსვლათა ლვ : ც E.

**გურდემლი** (გვრდემლი D) (+ 41. 15 იობ ZAa) გრდემლი ZABC.

განუმარტავია D.

ნ. გრდემლი.

**გურდივ** აქათ-იქით ZAB.

განუმარტავია Cb.

ნ. გუერდი 1.

**გურემა** (გვრემა D) ჩხვერა ZABCD.

ნ. განგურემა.

**გურზი** (+ როსტომ[1]. ZAa) ლახტივით დიდი, უფროთო ZA.

ლახტივით დიდია, უფროთო B. დიდი ლახტი, უფროთო C.

**გურინვა**[2] (+ 9, 20 იერემ. ZA) საგლოველი ჴმიანობა(ჲ) ZAB.

**გურინი**[3] საგლო(ვ)ელი ჴმა(ჲ) (+ გურინვა ZAa) ZAB.

გვრინვა, საგლოელი ჴმა CD.

**გურიობა** (გვრიობა D) (13, 20 იგავ.) მიდევნება არევით, თუ მიდევნება ოგურთა ZA.

მიდევნება არევით, თუ ოგურობა B. მიდევნება. კიდევ გასინჯე, არეულობაა, თუ მიდევნება (+ სიბძ. 4, 12; იგავ. 13, 20 Cb) C. მიდევნება. გარჩევა უნდა, არეულობაა თუ მიდევნება D.

ნ. აგურიობდა.

**გურიტი** (გვრიტი CD) (ფრინ.) (5, 7 ლევიტ.) ZAa.

(ფრინ.) (2, 12 ქება) Ab. (ფრინ). BC. განუმარტავია D.

**გურკა** ხილის კაკალი. მსოფლიოთა გურკად სახელ-უდებიათ გერკისათვის, რომელთამე კურკლი გურკად აღუწერიათ, უმეცართა ZA.

ესე არს ხილის კაკალი, რომელ არს კურკა. გურკად სახელ-უდებიათ გაუსინჯავთა გერკისათვის, რომელთამე კურკლი გურკად აღუწერიათ, არა რიგით B. გერკი, ჴმელი ხილი გურკიანი Cbq. კურკა, კურკლსაცა ეწოდების Cb. გერკი, ჴმელი ხილი Ca. კურკა Caq. განუმარტავია E.

[1] შდრ. შაჰნამეს ქართული ვერსიები, I წიგნი, სტროფი 377,26. [2] ნუსხებში: „გვრინვა“. [3] ნუსხებში: „გვრინი“.

**გურტი** კვირტი. ვაზის კუკური ZAB.

ნ. კუკური.

**გუსიტყუავს**[1] სიტყვას გვეტყვის ZAB.

**გუულვა** ნ. გულვა.

**გუფთა** ქართულს(ა) არა (ჰგავს), შენაყილ(ს) კორცს(ა) ჰქვიან ZAB.

**გუშაგი** (+ 1 მეფ. 23. 25 ZA) ციხის დარაჯა ZABCE.

ნ. დარაჯა 1, იგუშაგა, საგუშაგო.

**გუში** კოდის ნაოთხალი ZACE.

კოდის მეოთხედი B.

ნ. კოდი.

**გუშინ** (31. 2 დაბად.[2]) დღეის წინა დღე ZAa.

დღეის წინა დღე (+ 1 მეფე 10, 11 Ab) AbBC. განუმარტავია E.

**გუშინასწინ** (გუშინსწინ B) გუშინის წინ ZA.

გუშინის წინ დღე B. გუშინდღის წინა დღე C. განუმარტავია E.

**გუჯაბი** ქათამთ სატენი საზავებლად ZA.

ქათამთ სატენი B.

**გუჯარი** დიდი სიგელი ZABCE.

ნ. წერილი.

**გუჯასტა** კაბის საკილო(ვ)ე ZABC.

განუმარტავია E.

**გუჰარი** (+ როსტომ.[3] ZAa) სპარსულია, მარგალიტი ZA.

(უქმ.) მარგალიტი, სხვათა ენაა B. მარგალიტი და თვალნი C. განუმარტავია E.

ნ. ქვა.

**გვან**[4] ხანდაზმით ZAB.

ნ. დაგვანება, საგვანო, სიგვანე.

**გვანი** (გვიან ZAa, გვიანი B) ხანის დამზმელი ZAaB.

**გვანკალიბ**[5] მოგვიანებით Cb.

**გვდადუქიებენ** (გვიდადუქიებენ CD)[6] გვინათლებენსავით ZAB.

გვინათლებენ CD.

**გვლორი**[7] (თევზ.) ZABCD.

**გვმი**[8] ჯურღმულის თორნე წყალთათვის ZABCab.

თორნე ჰის წყლისა Cq.

**გვმრა**[9] (ბალ.) ჩადუნა ZABCab.

(ბალ.) CqD.

ნ. იფხლი, ხეგვმრა.

**გვნა**[10] (+ 2 დარეჯან. ZAa) გვინდა ZAB.

**გვნდა**[11] ჩვენი ნდომაა ZAB.

გვინა CD.

**გვნი**[12] (+ 4, 9 ამოს ZAa) გუნი ZAB.

გუნი, სიყვითლის სენი CD.

**გვრგვნი** (გვრგვინი AaCa, გვირგვინი D) (+ 20, 4 ფსალმ. ZAa).

სამეფო სახურავი ZABCb.

განუმარტავია CaqD.

---

[1] ნუსხებშია: „გვსიტყუავს“. [2] წყაროშია: „გუშინდელსა“. [3] შდრ. შაჰნამეს ქართული ვერსიები, II წიგნი, სტროფი 3700 ა. [4] ნუსხებშია: „გვიან“. [5] ნუსხაშია: „გვიანკალიბ“. [6] განსამარტავი სიტყვა განმარტებასთან ერთად აღებულია კავშირის 151 თავიდან: „გვდადუქიებენ ჩვენ და გვნათლებენ“ (II, 176, 15). [7] ნუსხებშია: „გვილორი“. [8] ნუსხებშია: „გვიმი“. [9] ნუსხებშია: „გვიმრა“. [10] ნუსხებშია: „გვინა“. [11] ნუსხებშია: „გვინდა“. [12] ნუსხებშია: „გვინი“.

ნ. დიადიმა, კოტვინო, ნაგვრგვნევი.

**გვრილა**[1] (ბალ.) ZABCD.

**გვრისტი**[2] უკან გდებით კერვა ZA.

განუმარტავია BCD.

ნ. თაგალი.

**გვძინი**[3] (ფრინ.) ველური ტრედი ZABCD.

**გფარავ** ფარვას გიყოფ ZA.

**გფიცავ** შენს სახელს ვიფიცავ ZA.

**გფხან** ფხანას გიზამ Z.

**გქენჯნი** Z.

**გქირდავ** გკიცხავ Z.

გაგკიცხავ A.

**გქურდავ** გპარავ ZAa.

განუმარტავია Ab.

**გლჳძავს**[4] განფრთხობილი ხარ ZA.

**გყავს** გივის Z.

**გყმობ** ყმა ვარ ZA.

**გყო** (30, 11 იერემ.) გქნა ZAa.

**გყოლია** Z.

**გყრი** აყრას ვლამი ZA.

**გყურობ** Z.

**გშველი** ნ. გშუელი.

**გშლი** მოშლას გიზამ ZA.

**გშობ** შენს შოვნას ვლამი Z.

შოვნას ვლამი A.

**გშორდები** შენს გაყრას ვლამი Z.

**გშუელი**[5] Z.

**გჩემობ** ჩემთვის გიტყვი ZA.

**გცალიან** მოცალედ ხარ ZA.

**გცემ** გგვემ Z.

**გცოდავ** შეცოდებას ვიქ ZA.

**გცოდე** შეცოდება ვქენ შენი Z.

შეცოდება ვქენ A.

**გცონინ** (22, 16 რიცხ.) გეზარება ZA.

**გძაგ** საძაგლად მიგაჩნივარ Z.

**გძინავს** Z.

**გძულვარ** იგივე Z.

**გძულობ** საძულველად მჩანხარ ZA.

**გძლარბი** (+ 34, 11 ესაია[6] ZAa) ბუძგი ეწოდების პატარა ძლარბსა, ხოლო გძლარბი დიდს ძლარბსა, რომელსა ეკალი აქვს ვიდრე მტკაველამდე და მეტი. და ზღვის ძლარბსა ექინი ეწოდების (+ 13, 22 ესაია ZAa) ZA.

(ოთხფ.) დიდი ძლარბი. ბუძგი ეწოდების პატარა ძლარბსა, ხოლო [გ]ძლარბი დიდს ძლარბს, რომელსა ერთი მტკაველი ეკალი აქვს, ხოლო ზღვის ძლარბსა ექინი ჰქვიან B. (ოთხფ.) ეკლიანი ოთხფერჴი Cb.

**გწუნობ** საწუნელად მჩანხარ ZA.

**გწყევ** გწყევლი Z.

**გწყევლი** წყევლით გიჴსენებ ZA.

განუმარტავია B.

**გწყვედ** ნ. გწყუედ.

**გწყლავ** Z.

**გწყუედ**[7] B.

**გჭირს** Z.

**გჭრი** დაჭრას გიყოფ ZA.

განუმარტავია B.

**გხადი** Z.

**გხედავ** Z.

**გჴდი** გაჴდას გიზამ ZA.

**გჴელავ** Z.

[1] ნუსხებშია: „გვირილა". [2] ნუსხებშია:. „გვირისტი". [3] ნუსხებშია: „გვიძინი". [4] ნუსხებშია: „გლვიძავს". [5] ნუსხაშია: „გშველი". [6] წყაროშია: „გრძლაბი". [7] ნუსხაშია: „გწყვედ".



**გქვედნი** ნ. გქუედნი.

**გქლეჩ** მოქლეჩას გიზამ ZA.

განუმარტავია B.

**გქმილავ** გიდარაჯებ ZAa.

განუმარტავია B.

**გქუედნი**[1] გჯაბნი Z.

**გჯაბნი** ჯაბნად გიქ ZA.

განუმარტავია B.

**ვჯგულემ** Z.

**გჯერვარ** დაჯერებულ ვარ შენსა Z.

დაჯერებულ ვარ A. განუმარტავია B.

**ვჯობვარ** მე უკეთეს ვარ შენ ზედა Z.

მე უკეთეს ვარ შენზე A. განუმარტავია B[2].

## დ

**დ** დონი ესე არს ართრონად სიტყვის თავად და ბოლოდ, სადაც(ა) გაეწყოს სიტყვათა, ვითარცა თავს დაგვიწერია: დადებად, დაგებად და დასხმად. ესრეთ თავადაც მოვალს და ბოლოდაც, უმრავლესთა სიტყვათა მოეზავების (+ დ ი ს ო არს ართრონი ხანთა პირის დადებისა: აქამდისო, იქიმდისო, ორ წლამდისო, საღამომდისო და ეგევითარნი ZAa) ZA.

ესე დონი არს ართრონად სიტყვის თავად და ბოლოდ, სადაცა გაეწყოს სიტყვათა, ვითარცა თავს დაგვიწერია: დადებად. დაგებად და დასხმად. ესრეთ თავად და ბოლოდ უმრავლეს სიტყვათა მოეზავების B.

[**დ** ნ. გამოდენა, გამოდინდი, დენა, დიედ, დივილი, დინება, მდინარე (წყარო'სთანაც), მედინე, მოდენა, ნადენი, ნადინობი, უდინად, უდინი, წარმდინარე, წასდის].

[**დ** (ზრდ) ნ. გადია. გამდელი, გამზრდელი].

**და** სიტყვის შემაერთებელი არს, ვითარ ამას ზედეთი სხვათა სიტყვათანი ZA.

და სიტყვის შემაერთებელია, ვითარცა ეს ამას ზედეთი სხვათა ენათანი B. განუმარტავია CE.

**დააბა** დაბმა უყო ZA.

**დააბალითა** დაბალითება აქმნა ZA.

**დააბარა** სიტყვა შეუთვალა ZA.

**დააბერა** ბერად შექმნა ZA.

**დააბნელა** სინათლე ბნელ ყო ZA.

**დააბრალა** ბრალი მას დასდვა ZA.

**დააგდო** დაუტევა ZA.

**დააგლიჯა** Z.

**დაადგინა** დააყენა ZAa.

**დაადუმა** დაამუნჯასავით ZA.

**დააელმა** ელმად შექ(მ)ნა ZA.

**დაავედრა** დააბარა ZA.

**დააზავა** ზავი შეუქ(მ)ნა ZA.

**დააზვნა**[3] (3 მეფე 18. 33) დაავროვა ZAa.

**დაათავსა** დაასრულა ZA.

**დააკუეთა**[4] დასცა ZA.

**დაალტო** (+ 7. 36 [illegible] ZAa) დაასველა ZA.

---

[1] ნუსხაში: „გქვედნი". [2] Ca-ში სწერია: „ვანი ფერცელი [illegible]". [3] ნუსხებში: „დააზვინა". [4] ნუსხებში: „დააკუცთა".

**დაამდაბლა** (2 მეფე 13, 14) ქალწული განხრწნა ZA.

**დაამონა** მონად შეუქმნა ZA.

**დაამყარა** სიმყარე მისცა ZA.

**დაანანა** სინანულად მიზიდა ZA.

**დააობლა** ობლად შექმნა ZA.

**დააპატიმრა** პატიმარ ყო ZA.

**დააჟამა** ჟამიერ ყო ZA.

**დაარწმუნა** დააჯერა ZA.

**დაასწავლა** სწავლა მისცა ZA.

**დაასხა** 1 კორინთ. 3, 6 Z.

**დაატყუვა** მოატყუ(ვ)ა ZA.

**დააუფლა** დაპატრონა ZA.

**დააფარა** დაფარება უყო ZA.

**დააფუძნა** (14, 32 ესაია) დაამაგრა ZAa.

**დააქადა** დაქადება აქნევინა ZA.

**დააქუეყნა** (დააქუეყნა ZAB, დააქუეყნეს Cab) (+ 31, 12 ეზეკ. ZAa) ქვეყანაზე(დ) დასცა ZAB.

ქვეყანაზე(დ) დასცეს Cab.

**დააქცია** 50, 40 იერემ. Z.

**დაალუძა**[1] მრავალნი განაღვიძა ZA.

**დააყენა** ყენება უქ(მ)ნა ZA.

**დააშრო** დაღალა თუ გაამშრო ZA.

**დააჩვა**[2] ჩვეულება აქმნია ZA.

**დააცალა** აღროვა ZA.

**დააცხო** (8, 3 ივდით) დააცხუნა ZAa.

**დააძვრა**[3] ძნელი ფასი დასდვა ZA.

**დააწვინა** წოლა აქნევინა ZA.

**დააწო** (2. 15 რუთ) დაასვეელა ZAa.

დაასვეელა (13. 27 იოანე[5]) Ab.

**დააჭმუნვა** (მ)ჭმუნვარედ შექმნა ZA.

**დაახეთქა** ქვეყანაზე დააქალა ZA.

**დააჯოცინა** მოასრევინა (მოასვრევინა A) ZA.

**დააჯერა** სარწმუნო ყო ZA .

**დაბა** (11. 1 იოანე) მომცრო ქალაქი, მოზღუდვილი ZAa.

მომცრო სოფელი Ab. სოფელი მომცრო. რამეთუ სოფელი ეწოდება სრულიად საწუთროსა. ხოლო დაბა — ერთსა. შენობათაგან კაცთაელთა B. სოფელი C. განუმარტავია E.

ნ. დაბნები, დაბნი, მდაბიო, სოფელი. უდაბნო, უდაბური.

**დაბადება** არს შექმნა სოფლისა და შობა კაცისა ZA.

დაბადება არს დასაბამად შექმნა სოფლისა; დაბადებად ითქმის შობა კაცისა. დაბადება ქმნად ითქმის და არა შობად, რამეთუ რა რასაგან არსად და[ა] არსებად ქმნა არს, რამეთუ იტყვის „დასაბამად ქმნა ღმერთმან ცაჲ და ქვეყანა“ და შექმნა ანგელოზნი მისნი ალსულად და შექმნა ადამ და ევაცვითარი, რამეთუ პირველი დაბადება ქმნად ითქმის და არა შობად. ხოლო შობად ითქმის თვისისასა არსებისა და ბუნებისა და მგზავსისა თვისისა წარმოჩენაჲ (ვამაკელი, კატიღორიაში[6]) B.

დაბადება არს დასაბამად შექმნა სოფლისა. დაბადებად ითქმის შობა კაცისა. დამბადებელი არს ღმერთი Cab. განუმარტავია CqE.

**დაბადებული** (+ 16, 15 მარკ. ZAa) დაბადებაქმნილი ZA.

**დაბავრეს** 44. 18 ესაია Z.

---

[1] ნუსხებშია: „დაალვიძა“. [2] ნუსხებშია: „დააჩვია“. [3] ნუსხებშია: „დააძვიოა“. [4] შდრ. A—51 („დააწე“). [5] ნუსხებში აქ ერთვის შენიშვნა: „ესრე ყოველთა სიტყვათა ზედა მოვალს. აქა მოკლედ დავსწერე სიმრავლის კაში“. [6] შდრ. S—1463, 76 r (გამოკრებილია).



**დაბალთვა** მეტად წვრილად დაკოდა ZA.

დაკოდვა, დაჭრა მრავლად B.

**დაბალთული** დაკოდილი ZA.

**დაბალი** სიმაღლე-უქონელი ZAB.

სიმაღლე-ნაკლები Cb. განუმარტავია E.

ნ. დაბლა, სიდაბლე; შდრ. მდაბალი.

**დაბალითება** დაბრკოლება (დაბრკოლობა Aa) და დაბალითება ემსგავსებიან. დაბრკოლება არს რა კეთილისა საქმისაგან დაახრწიო კაცი, ხოლო დაბალითება არს, ოდეს ამაოსა საქმესა მოაცთუნოს; დაბალითება — კეთილ. ხოლო დაბრკოლება — არაკეთილ ZAa.

დაბრკოლება და დაბალითება ემსგავსებიან. დაბრკოლება(დ) არს რა კეთილის(ა) საქმისაგან დაახრწიო კაცი. ხოლო დაბალითება (+ არს B). რა ამაოსა საქმესა მოაცთუნო: დაბალითება — კეთილ. ხოლო დაბრკოლება — არაკეთილ AbB. დაატყუესავით C.

**დაბანა** (+ 13. 12 იოანე ZAa) ტანის გა(ნ)რეცხა ZAB.

**დაბანაკება** ბანაკით დავანება ZA.

მრავლის კრებულით და ღედაწულითურთ დადგომა B.

**დაბანაკებული** (+ 14. 9 გამოსლ. ZAa) დავანებული ZA.

**დაბანილი** ტანგარეცხილი ZA.

**დაბანიტა** და ვარაი სენებს ჰქვიან ავერულად ZA.

სენებს(ა) ჰქვიან ავერულითა ენითა BC.

**დაბარება** რა კაცი კაცს(ა) სიტყვას ეტყოდეს სხვის(ა) სათქმელად; დაბარება არს ბარში ჩასლვა ZA.

ესე არს კაცი კაცსა სიტყვასა ეტყოდეს სხვისა სათქმელად B. დაბარება არს რა სიტყვას(ა) ეტყოდე კაცსა სხვისა სათქმელად C. განუმარტავია E.

**დაბარვა** ბარით გარდათხრა ZABCab.

განუმარტავია CqE.

**დაბარჯვა** თავისად დათქმა ZABC

განუმარტავია E.

**დაბასტაკი** ტაბასტო ZAB.

თავის კუეთის: „მკლისა მჭამელი იგი და თაფლისა ველურის: დაბასტაკთა დაგებულთა მათ და სამეუფოთა ტაბლათა ზედა მსხდომარეთა" Cb.[1]

**დაბებკილი**[2] (23, 21 იგავ.) დაგლეჯილი ZAa.

**დაბებრება** აბებრება ZA.

ტყავთ დაბურცება B. ტყავის ადუომა C. წყლულთ დაბურცება E.

**დაბეგვა** ბეგვის ქ(მ)ნა, ცემასავით ZA.

ბეგვის ქნა B.

[**დაბეზღება** ნ. შესმენა].

**დაბელვა** ხეთ გარდაკაფ(ვ)ა ZAB.

ხის გარდაკაფა C.

**დაბენძლა** ილეკროს მიწა და ქვა რა დაადნო და ბენძლად შექმნა ZA.

რაც ილეკრო ბენძლად შექმნა B.

**დაბენძლილი** კლდე დაძრულ-დალეწილი C.

დაშლილი კლდე E.

**დაბეჟა** სიკეთის მოშლა ZAB.

**დაბეჟილი** სიკეთე-მოშლილი C.

---

[1] B-ში წყარო არაა დასახელებული, მოწმობა კი გადახაზულია. [2] წყაროში: „დაბებკული".

**დაბეჭდვა** (დაბეჭდუა ZA, დაბეჭუდა B, დაბეჭდუვა Ca., დაბეჭვდა Cq) (+ 7, 17 ტობ. ZAa) ბეჭდის დასმა ZABCab.

განუმარტავია CqE.

**დაბეჭდული** ბეჭედსმული ZA.

**დაბეჭუდა** ნ. დაბეჭდვა.

**დაბირი** (3 მეფე 6, 5) აღმართებული, გინა წმიდა-წმიდათა ZAa.

აღმართებული, გინა თხემი, გინა წმიდა-წმიდათა (3 მეფე 6, 5) Ab. აღმართებული, გინა თხემი წმიდა-წმიდათა B. დაბირი არს აღმართებული, გინა თხემი, გინა წმიდა-წმიდათა CD. 3 მეფეთა 6, 5 — ტაძრის შენებაში: „დაბირი და ეფუდი" E.

**დაბლა** ქვედაშვებით ZA.

ქვედაშვებ BCb.

**დაბლაგუება** (დაბლაგუჱბა ZA, დაბლაგვება B) მახვილის პირის მოცვეთა ZAB.

შდრ. დაჩლუგება.

**დაბმა** თოკით დაბორკილება ZA.

თოკით დაბორკილვასავით B.

**დაბნები** (+ 5, 17 ლუკა ZAa) სოფლები ZABCb.

**დაბნედა** ბნედის მოსლვა ZAB.

**დაბნედილი** ბნედით მდებარე ZA.

**დაბნევა** ქვე განბნევა ZA.

განბნევა ქვე B.

**დაბნელება** სინათლის წასლვა ZAB.

**დაბნეული** ქვე განბნეული Z.

დაბნი სოფელი B.

**დაბრალება** მოგონებით ტყუილის შეწამება ZA.

ესე არს ტყუვილად შეწამება მოგონებით B. დაბრალება არს ტყუილად შეწამება მოგონებით C. განუმარტავია DE.

**დაბრაწება** დაწითლებასავით ZABCD.

**დაბრეცა** თვალ-პირთ მოგრეხა ZABCD.

დაბრეცილი E.

**დაბრკოლება** (+ 1 ეზრა 4, 4 ZA) დაბალითებასთან ნახე ZAB.

დაბარბაცება E[1].

**დაბრმობილი** (17, 7 იობ) ბრმა ქმნილი ZAa.

**დაბრუნება** მოქცევასავით ZAB.

**დაბრუჟება** შეღვინება ZABCD.

განუმარტავია E.

**დაბრუჟებული** შეღვინებული ZA.

**დაბრყვლება** (დაბრყვილება ZABD) (+ 27, 1 დაბად. ZAa) მოსუსტება, დარბილებასავით ZAB.

დასუსტება თუ მოუძლურება (+ დალბობა Ca) AaqD. მახვილის დალუგება, გინა მოსუსტება და მისთანანი Cb. დასუსტებას ჰგავს: „მახვილი ჩვენი დააბრყვილნეს"; „დაუბრყვილდენ თვალნი"; „დაბრყვილებულნი ძარღვნი" E.

**დაბრჩვლება** (დაბრჩვილება ZACDE დაჩლუ(ნ)გება ZAB CaqDE.

დაჩლუნგება მახვილისა Cb.

**დაბრჯგუება** უმკვეთელობა. გინა გვიანობა ZAB.

**დაბრჯგუებული** დაჩლუ(ნ)გებული CDE.

**დაბუგვა** (დაბუგუა B) სრულიად გარდაწვა ZABC.

განუმარტავია D.

დაბუდვა ლარტყაზე ჭვლილით [illegible]-რა E.

[1] გადახაზულია განსამარტავთან ერთად განმარტებაც.

**დაბუნებება** (45 კავშ.)[1] ესე არს არა ბუნებით, არამედ შემდგომად ბუნებასავით შეექ(მ)ნას ZA.
(45 კავშ.)[1] ესე არს არა ბუნებით, არამედ შემდგომად ბუნებასავით შექმნა B.

**დაბუჟება** ესე არს რა მიჭირვებით ქელი და ფერჴი სისხლით დაუმძიმდეს და მცირედ ხანს ვერღარა იჴმაროს ZA.
ესე არს დაწოლაზე რა ჴელი და ფერჴი სისხლით დამძიმდება და მცირედ ხან ვერღარ იჴმაროს B. დაბუშება C. განუმარტავია DE.

**დაბურვა** 21, 33 გამოსლ. ZAa.

**დაბურცება** აკანთვლა (აკანთლვა CD) ZABCD.
დაბებრება E.

**დაბუშება** (+ 33, 19 იობ ZAa) დაბუჟება ZAB.

**დაბუშტება** ბუშტ-ბუშტად აღგომა ZA.
აბებრება, დაბურცება B.

**დაბუჴება** ფერჴთ მიჭირვება ZAB.
ფერჴის მიჭირვება C. განუმარტავია DE.

**დაბღლეძა** ქუთუთოს ჩამოწევა ZAB.

**დაბღლეძილი** ქუთუთოჩამოწეული Z.
ქუთუთოდაწეული CD. განუმარტავია E.

**დაგამინება** დაწიდნვა (დაწიდვნა ABCqDE) ZABCDE.

**დაგაუძლება** უძლებად შეგქ(მ)ნა ZA.
უძლურად შეგქნა B. დაგაუძლურა Cab.

**დაგდება** დატევებასავით ZA.
დატევება BC. განუმარტავია DE.

**დაგება** (+ 11, 15 ჰრომ. Z) დაფენა ZABCD.
განუმარტავია E.

**დაგება** შერიგება ZAB.
დაწყობა CD. განუმარტავია E.

**დაგვა** მოცოცხვა ZAB.

**დაგვა** შანთით მოსუსხვა ZA.
შანთით დადაგვა B.
ნ. სადაგველი, სდაგავს.

**დაგვარება** ნ. დაგუარება.

**დაგვიანება** ნ. დაგჳანება.
დაგი CaqDE.

**დაგლა** (2 მეფე 22, 39) ჯანაყა ZAa.

**დაგუარება**[2] ესე არს ადვილად შესაძრველი და მსწრაფლ შესაცვალებელი, ვითარ-იგი სენი, სიმრთელე, სიმჴურვალე, სიგრილე რა დაეგვაროს და ეგევითარ(ნ)ი ZAB.
დაგვარება არს ადვილად შესაძრველი და მსწრაფლ შესაცვალებელი, ვითარ-იგი სენი, სიმრთელე, სიგრილე, სიმჴურვალე და დაეგვაროს და ეგევითარნი Cb.

**დაგჳანება**[3] დაყოვნება ZAB.
**დადარილება** E.

**დადარნება**[4] (+ 3, 10 გოდება ZA) ბუსუნს ჯდომა ZABCD.
ბუსუნი E.

**დადგინება** კაცთ დაყენება ZAB.
დაყენება CD. განუმარტავია E.

**დადგმა** ჭურჭელი, გინა სკამი ადგილს დასდვა Z.
ჭურჭელი ანუ სკამი ადგილს დასდვა A. ესე არს ჭურჭელი ანუ სკამი ადგილთა დასდვა B. დადგმად

[1] იოანე პეტრიწის შრომები (წიგნი II, გვ. 104, 11). [2] ნუსხებში: „დაგვარება“. [3] ნუსხებში: „დაგვიანება“. [4] წყაროში: „დადარნებული“.

ითქმის ჭურჭელი რამე ანუ სკამი დადგას ადგილსა რასამე, ხოლო ძელი და ქვა, გინა ხილი, ანუ საფუძველი, ანუ საზღვარი არა დადგმად ითქმის, არამედ დ ა დ ე ბ ა დ და სულ-ერთათვის ვიტყვით დ ა დ გ ო მ ა ს ა CD. განუმარტავია E.

**დადგომა** (10, 11 დანიელ) ზე დგომა ZAa.

ნ. დადგმა.

**დადგომა** რა(ი)ცა ცხოველი სლვისაგან დავარდეს, გინა სავანესა და ფუნდუკსა კაცმან დაისადგუროს, გინა ნადირი სლვისაგან დაეცადოს ZA.

ესე არს რაიც ცხოველი სლვისაგან დაცადებულ იქმნას, გინა სავანეთა და ფუნდუკთა კაცმა დაისადგუროს, გინა ცხენი, ჯორი და მისთანა შრომით დავარდეს B.

**დადგომილი** (1 მეფე 4, 15) დამბრმალი ZA.

**დადება** ესე არს, რაჲც რა ნივთი ადგილსა რასამე ზედა დასდვა, გინა სამოსელი განიძარცოს და ქვე დაავდოს (13, 4 იოანე). დ ა დ ე ბ ა არს, რა სული გაწიროს მოყვ(ა)სისათვის და თავი მისცეს სიკვდილად, ვითარცა ჩვენთვის ქმნა იესომ (15, 13 იოანე): დ ა დ ე ბ ა არს საფუძვლის დასხმა. საზღვრისა და ძეგლის განგება ZA.

ესე არს, რაიც რამე ნივთი ადგილსა რასამე ზედა დასდვა, გინა სამოსელი განიძარცო და ქვე დაავდო; დ ა დ ე ბ ა არს რა სული გაწიროს მოყვსისათვის და თავი მისცეს სიკვდილად. ვითარცა ჩვენთვის ქრისტემან ქმნა; დ ა დ ე ბ ა არს საფუძვლის დასხმა, საზღვრისა და ძეგლის განგება B. დ ა დ ე ბ ა არს, რაიცა რამ ნივთი ადგილსა რასამე ზედა დადვას; დ ა დ ე ბ ა არს რა სამოსელი განიძარცოს და ქვე დაავდოს; დ ა დ ე ბ ა დ ითქმის რა სული განწიროს მოყვსისათვის და თავი მისცეს სიკვდილად; დ ა დ ე ბ ა დ ითქმის რა ჭელი დაასხას თვისად საპყრობად აგარაკსა, გინა კაცსა, გინა კურთხევისათვის დასდვას თავსა ზედა ჭელი, ანუ მჴართა ლა მკერდთა და ეგევითარი; დ ა დ ე ბ ა არს საფუძვლის დასხმა Cab. განუმარტავია CqDE.

ნ. დადგმა.

**დადედვა** სალებავის შეფერვის დამტკიცება ZA.

სალებავის[1] საქმეა B.

**დადვოდიან** (42, 13 ეზეკ.) დასდებდიან ZABCb.

დასდებდიან Ca.

**დადი** მდადი Z.

**დადრეკა**[2] (2, 18 ბარუქ) მოდრეკა ZAa.

**დადრესა** წახოხინება ZAB.

ხოხინება CD. დახოხინება E.

**დადუქი** ნათელი, გასინჯე B.

ნ. გვდადუქიებენ, დუქია.

**დაეგო** (+ 5, 10 ჰრომ. Z) შერიგდა ZAB.

**დაეკანი** სომხურია, დრაჰკანი(ა) ZAB.

დრაჰკანი Cab.

ნ. ლიტრა, ტალანტი.

**დაერთო** სენი სენზედ, გინა ჭირი ჭირზე(დ) მოემატოს ZA.

**დაეშენა** 50, 40 იერემ. Z.

**დაეჩემნეს** (21, 9 ისო) დაჩემებით ექმნეს ZAa.

[1] ნუსხაშია: „სალებაბი“. [2] წყაროშია: „დადრეკილმან“.

**დაეცა** 1 კორინ. 15, 52 Z.

**დაეჭკო** დაეჭყვნა ZAB.

**დაეჭუნიან**[1] (4 ექვსთა დღე) ესე იგი არს უჩინო იქმნიან ZA.

(4 ექვსთა დღე) გამოექვიან, ვითარმედ უჩინო იქმნიან B. უჩინო იქმნიან Cb. დ. ექვსთა დღე: „მთოვარე რაჟამს მოაკლდის, დათხელდის და დაეჭუნიან[2]“ CDE.

[**დავა** ნ. სადაო].

**დავალება** ვალის დადება ZAB.

**დავაპატრუკო** (დავპატრუკო B, დავპატრუაკო Cab) ვითარცა ცა ღრუბლით დავ(პ)ფარო ZAB.

ვითარცა ცა ღრუბელმან დაფაროს Cab.

**დავარდნა** მიჭირვებულის ცხენის დადგომა ZA.

მიჭირვებულთ ცხოელთ დადგომა B.

**დავარდნა** ქელთაგან რასმე გავარდნა ZAB.

**დავარდნილი** მიჭირვებული ცხენი დადგომილი Z.

**დავაწო** (13, 26 იოანე) დავასველო ZA.

**და-ვე-ირჩთინება** (და-ვე-ირრთინება CD, და-ვე-[ი]რრთინებიან E) გლოვას იჩემებს, იჭირტინვის ZAB.

სულთა მიცვალებულთა, ოქროპირის თქმულში: „თუ ვისმე მოუკუდის ყრმა, და-ვე-ირრთინებიან“[3] CDE.

**დავვრქნეთ** (43, 6 ფსალმ.) ურქინოთ ZAB.

[**დავთარტარუღა** ნ. სკრინიარი].

**დავი** რა კაცი კაცს(ა) ესჯოდეს და სიტყვით წინააღუდგებოდეს, გინა ვალისა და სისხლის მოლაპარაკე გამოუჩნდეს ZA.

ესე არს, რა კაცი კაცსა ესჯოდეს და სიტყვითა წინა-აღუდგებოდეს, გინა ვალისა და სისხლის მოლაპარაკე გამოუჩნდეს B. დავი არს, რა კაცი კაცსა ესჯოდეს და წინა-აღუდგებოდეს სიტყვითა, გინა სისხლისა და ვალისა მოლაპარაკე გამოუჩნდეს Cab. განუმარტავია CqDE.

**დავიწყება** (+ 27, 45 დაბად. ZAa) გონებით საქმის წასლვა ZA.

განშორება ქსოვნებისა B[4]. დავიწყება არს განგდება მოქსენებულებისა CD. განუმარტავია E.

**დავლინება** დამდაბლებით, გინა შემუსრვით ZAB.

დავლინება არს დამდაბლებით გინა შემუსრვით CD.

**დავპატრუაკო,** დავპატრუკო ნ. დავაპატრუკო.

**დავრდომა** დავარდნა ZABCDE

**დავრდომილი** (+ 81, 3 ფსალმ. ZAa) გლახაკთან ნახე ZAB.

სიმდიდრისაგან დაგლახაკებული Cab. პატივისაგან დავარდნილი E.

**დავსება** ცეცხლის დაშრეტა ZACab.

სანთლის დაშრეტა B. განუმარტავია CqDE.

**დავშუერ**[5] 7, 16 იერემ. Z.

**დაზამთრება** (27, 12 საქმე) ზამთრის დაყოფა ZA.

**დაზახილი** ქმა-ყოფა ZAB.

**დაზდებელი** (დასდებელი Ca) ესე არს სიტყვა შეწყობილი

---

[1] ნუსხებში: „დაექვნიან“. [2] Cb-ში მოწმობა გადახაზულია. [3] AB-ში მოწმობა გადახაზულია. [4] B-ს განმარტება აღებულია იოანე დამასკელის „გარდამოცემის“ 33 თავიდან. [5] ნუსხაში: „დავშვერ“.

საქმისა მისთვის თქმული ZAB.

ესე არს შეწყობილი სიტყვა საქმისა მისთვის თქმული Cab. განუმარტავია CqDE.

დაზვერვა ნ. დაზუერვა.

დაზმა დახანება, ვითარმედ დაყო ZA.

დახანება, დაქნა, ვითარმედ დაყო B. დახანება CDE.

[დაზმული ნ. ზმული].

დაზმულობა ხანის დაყოფება ZA.

დაყოფინება B.

დაზორნეს (2 მეფე 21, 9) საზორავად დაკლნეს ZAa.

დაზრობა ყინვისაგან დაწვა ZAB.

დაზუერვა (დაზვერვა ZAa) განმსტრობა ZAa.

დამსტრობა Ab.

დაზულენ (2 პეტრე 3, 11) ჩამოინგრენ ZAa.

დაზლმურდლვა[1] ზლმურდლთ გამოყრა ZAB.

დაზლუება (დაზლუევება Ab, დაზლუავება B) ზღვეთ დასხმა ZA.

ზღვე ქმნა B.

დათენთა მზისაგან წყენა ZABCDE.

დათვი ნ. დათჳ.

დათვი-საგებელა ნ. დათჳს-საგებელა.

დათვის-ბაბა ნ. დათჳს-ბაბა.

დათვის-საგებელა ნ. დათჳს-საგებელა.

დათმენა (+ 7, 10 ამოს ZAa) დათმობა ZAa.

დათმობა (+ 13, 57 დანიელ ZAa) მოთმინება ZAB.

დათრგუნვა (+ 8, 5 ლუკა ZAa) ფე(რ)ჴით დასრესა ZAa.

ფე(რ)ჴით გასრესა AbBCD. განუმარტავია E.

დათრგუნვილი დასრესილი Z.

დათრობა (2 მეფე 11, 13) სიმთრვალის ქნა ZA.

გაძღომა E.

დათჳ (დათვი BCDE) (ოთხფ.) (1 მეფე 27, 36) დ ა თ ვ ი არს მჴეცი მძვინვარე; დ ა თ ვ ს ა უწოდენ ვარსკვლავსა, რომელსა ზედა ბრუნვენ ცანი; დ ა თ ვ ს ა უქმობენ მდაბიონი ბ უ ღ ა უ რ ს ა ZA.

(ოთხფ.) დ ა თ ვ ი არს მჴეცი მძვინვარე; დ ა თ ვ ს უწოდენ ვარსკვლავსა ჩრდილოსასა ერთსა; დ ა თ ვ ს უქმობენ ბ უ ღ ა უ რ ს ა B. (ოთხფ.) CDE.

ნ. ღორდათჳ.

დათჳს-ბაბა (დათვის-ბაბა BCDE) (ხე) ZABCDE.

დათჳს-საგებელა (დათვი-საგებელა BE, დათვის-საგებელა CD) (ბალ.) ZACDE.

(ბალ.) ჩადუნა B.

დათქჳრვა[2] ათქვირებაები ZAB.

ათქვირება Cab. განუმარტავია CqDE.

დათხეყა დაქცევა ნოტიოთა ZABCD.

განუმარტავია E[3].

დათხეული (26, 28 მათე) დაქცეული ZA.

დათხოვა წასლვის შენდობა ZAB.

გამოცლა, გინა გაშორებასავით Cab. განუმარტავია CqD.

დაი (24, 59 დაბად.) ქალი მამა-

---

[1] ნუსხებშია: „დაზლმურდვლა“. [2] ნუსხებშია: „დათქვირვა“. [3] E-ში ეს სიტყვა სხვა ხელით არის დართული სხვა ადგილს და განმარტებად ახლავს: „დააქცია“.

დედათ ნაშობი ძმისათვის დაი არს ZA.

განუმარტავია BE. და CD.

ნ. დედიდა, დედით დაჲ, დობა, დობილი, მამიდა, მამით-დაჲ.

**დაიბაზმურეს** (დაიბაზმურნეს BCDE) ძლიერ დაბარბაცდენ ZABCb.

ჯვარცმის მეტაფრ. იოვანე კოსტანტინეპოლელ პატრიარქისა (ეპისკოპოზის D) თქმული: „მი(გ)ეტევნეს დევნი წინაშე და დაიბაზმურნეს, და ეშმაკთ(ა) მოძღუარი იგი მათ(ი) ბრძოდა და დაემქუა“ CaqDE.[1].

**დაიბურვით** 44, 8 ესაია Z.

**დაიგრილე** (18, 4 დაბად.) ჩრდილს განისვენე ZAa.

**დაიდგინა** დაიყენა ZAB.

**დაიდგნა** (1, 40 მარკ.) დაიჩოქა ZA.

**დაიდუმა** (+ 9, 36 ლუკა ZAa) დაიჩუმა ZAB.

**დაივანა** (26, 17 დაბად.) დაისადგომა ZAa.

**დაიკარვა** (13, 12 დაბად.) კარავი დაიდგა ZAB.

დაიკარვა არს აღმართა კარავით, ხოლო აღიკარვა—აღფხვრა კარავი მუნით(ა)ო C.

**დაიკნინის** დაიკნინა, დაიმცირა თავი ZA.

ვითარცა დაიკნინა B.

**დაიმოყვრა** ნ. დაიმოყურა.

**დაიმოყვსა** ნ. დაიმოყუსა.

**დაიმოყურა** (დაიმოყვრა A) მოყვარედ შექ(მ)ნა ZA.

მოყვარედ შეიქნა B.

**დაიმოყუსა** (დაიმოყვსა A) გაიმახნაგა ZAB.

**დაიმუქნალგქმნე** ნ. დაიმუქნალქმნა.

**დაიმუქნალქმნა** (დაიმუქნალგქმნე Cab) მუქლს ქვეშ ჩაიდვა ZAB.

დაეცე თუ მუქლი დაჰკრა Cab.

**დაიმძიმა** სამძიმარ(ი) შეიქმნა ZAB.

**დაინაბნეს** (8, 9 იერემ.) შიშით გაიცქაფნეს Z.

(8, 9 იერემ.) შიშით გაიცქნაფეს Aa.

**დაინიადა** (დაინიადოს Cb, დაინიანდოს Ca) თავს არ შეიდვა ZAB.

თავს არ შეიდვასავით Cab.

**დაიონვარა** სრულიად აიკლო, აიფორ(ი)აქა ZA.

სრულიად აიკლო B. აიკლო CD. აკლება E.

[**დაირა** ნ. დაფი].

**დაიღრომა** დაღრომით შეიქნა ZAB.

**დაიღულარჭნა** (4 მეფე 9, 24) მოიგრიხა ZAa.

**დაიყჳნა** (დაიყუნა BCDE) (+ 14, 8 ლევიტ. ZAa) თმა მოიპარსა ZAB.

თმა მოიკრიჭა Cab. თმათ მოკრეჭა CqDE.

**დაიძიჳნა** (10, 10 ტობ.[2]) ძილი ქ(მ)ნა ZAa.

**დაიწუხნეს** (6, 10 ესაია) დაიხუჭეს ZAa.

**დაკავება** ქორის მახე, საფე(რ)ქე (+ დაკავებას უქმობენ გუ-

[1] წყაროს დასახელება და მოწმობა Cb-ში გადაბაზულია. [2] შდრ. A—51 („დაიძინეს“).

რიელნი დაჭერასა ZA) ZACDE.
ქორთ მახე საფერჭე B.
**დაკავება** დაჭერასავით B.
**დაკამკამება** დახამხამება ZABCD.
განუმარტავია E.
**დაკარგვა**[1] წარწყმედა ZAB.
**დაკარგული** წარწყმედული Z.
წარწყმედილი A.
**დაკარება** ოდენ ქელის ხლება ZA.
ოდენ მიხლება B. მიხლება (+ კვალად კარებრ დგომა C) CD.
მიეკარო E.
**დაკარება** კარებ დგომა ჯართა ZA.
კარებრ დგომა B.
**დაკარწახება** წვივის გაშიშვლება ZABCD.
განუმარტავია E.
**დაკაფვა** (4, 20 დანიელ) ფიჩხთ მოკვეთა ZA.
დაჭრასავით B.
**დაკემსა** ნაქსოვთ წვლილად დაჭრა ZA.
წვრილად დაჭრა B.
დაკემსილი წვლილად დაჭრილი CD.
განუმარტავია E.
**დაკერდოსსა** (დაკვერდოსსა ZAa) გ'ელი ღ'თისმეტყუელში, გლახაკთ მოწყალების საკითხავში ZABC.
**დაკვანწვა** ნ. დაკუანწვა.
**დაკვეთა** ნ. დაკუეთა.
**დაკვეთება** ნ. დაკუეთება.
**დაკვერდოსსა** ნ. დაკერდოსსა.
**დაკვეცა** ნ. დაკუეცა.
**დაკვირება, დაკვირვება** ნ. დაკვრევება.
**დაკვლა** ნ. დაკლვა.
**დაკვლი** ნაბერწყალი ZABCD.
ნაბერწკალი E.
ნ. ცეცხლი.
**დაკირთებულ** 4, 3 გალატ. Z.
**დაკლვა** (დაკვლა ZABCbqDE) (+ 21, 10 ეზეკ. ZAa) საკლავთ ყელის გამოჭრა ZA.
საკლავთ მოკლვა BCab. განუმარტავია CqDE.
**დაკოდა** (73, 6 ფსალმ.) შეშის დაჭრა ZA.
დაჭრა B.
ნ. კორტნა.
**დაკოდა** დაწყლვა Z.
დაკოდილი დაჭრილი C. განუმარტავია DE.
**დაკორვან** შესწირვენ ZA.
შესწირვიდენ BCD.
**დაკოწიწება** გატეხილის ჭურჭლის შეწება ZAB.
ნალეწი(ს) ჭურჭლის (ჭურჭელთ D) შეწება CD. განუმარტავია E.
**დაკრა** (+ მარცვალი, გინა გენკი B). 33 ქ ა თ ი ღ. „ვითარ-იგი სოკრატს საშუალო მარცულისა დაკრა (+ დაკრა ZA) მარცულისა (+ და B) არა აქუს ზოგადი საზღუარი შემასრულებელი (შემაერთებელ C) მათი (მათდა Cb)“ ZABC[2].
**დაკრუტვა** ნახევარ თვალის მოხუჭვა ZA.
ნახევარზე თვალის დახუჭვა B.

---

[1] ნუსხებშია: „დაკარგუა“. [2] წყაროში (დიალექტიკა 33) ეს ადგილი რამდენადმე სხვანაირადაა: „ეგრეთვე ლექსსა აღრიცხულსა მარცულებად არა აქუს ზოგადი საზღვარი შემარწყუმელი მათი, ვითარ-იგი ს ო კ რ ა ტ ს, — საშუალ ხო მარცულისა და კრა მარცულისა, არა აქუს ზოგადი საზღვარი შემაერთებელი მათი“ (S—1463, 48 vb 20). B-ში მოწმობა გადახაზულია.

**დაკრძალა** ფრთხილად შეინახა ZA.

**დაკრძალვა** ფრთხილად შენახვა ZABCD.

განუმარტავია E.

**დაკუანწვა**[1] კვანწასთან ნახე ZAB.

დაკუეთა[2] E.

**დაკუეთება**[3] (დაკვეთება ZABCbqDE) (+ 19, 12 იერემ. ZAa) დახეთქება ZABCD.

განუმარტავია E.

**დაკუეცა**[4] (41, 14 დაბად.) ბალნის მოჭრა ZAa.

**დაკუთნვა** 20, 32 ეზეკ. Z. —

**დაკუწვა** წვლილად დაჭრა ZAa.

წვლილთ დაჭრა Ab. მეტად წვლილად დაჭრა B. წვლილთ (წვლილის D) უწვლილესად დაჭრა CD. განუმარტავია E.

**დაკჳრვება** (დაკვირება ZA, დაკვირვება BCb) დიდხან დამზერა ZAB.

დიდად დამზერა Cb.

**დალაბრა** უმკვეთელო ცული და მისთანა ZAB.

უმკვეთელო ცული და რაიც CD. უმკვეთო ცული E.

ნ. გამოვდალაბრნეთ.

**დალალი** თმა გრძლად დაწნული ZAB.

თმა გრძელი, თხზული CD. განუმარტავია E.

ნ. თმა.

**დალალი** რომელი ატარებს სავაჭროთა, სხვათა ენაჲა, ქართულად ფ ე რ ე ზ ი კ ი ჰქვიან ZA.

თათრულია, ქართულად ფერეზიკი ჰქვიან, სავაჭროს მატარებელსა B.

**დალაქი** ვარსამი, თავის მპარსველი ZA.

ვარსამი B. თმათ აღმპარსველი C. ʽთავის მომპარცავი' D. განუმარტავია E.

**დალეკება** დათხლე(ვ)ება ZABCDE.

**დალეწა** (+ 3 მეფ. 20, 37) დაამტვრია ZAa.

**დალიჟი** ტახტი; გინა სახლზე წამოსაჯდომელი პატიოსანი ZA.

სახლსზე წამოსაჯდომელი, გინა ტახტი B. ტახტი CDE.

ნ. ტახტი.

**დალმატიკა** მოკლე სტიხარი ZA.

მოკლე სტიხარი საქ[ე]ლებიანი (სილიბისტროს საკითხავში[5]) B. სტიხარი მოკლე CD.

ნ. კოლობი.

**დალორტება** ფინთად დასველება, გლეხურად Z.

ფინთად დასველება Aa.

**დალოცვა** (დალოცუა B) ლოცვის მოღება ZAB. —

**დალპა** (+ 19. 20 იობ) დამპალ იქმნა ZA.

**დალპოლვილი** დამპალი ZAB.

დამპალი თუ მოილისაგან განრყვნილი C.

**დალტობა** (+ 9, 36 ლუკა ZAa) დასველება ZABC.

**დალტობილი** დასველებული ZA.

**დალურსვა** ყურთ დალმა დალევა ცხენთა Z.

ყურთ დალმა დალევა AB. დაბლა დალევა CD. განუმარტავია E.

---

[1] ნუსხებშია: „დაკვანწვა". [2] ნუსხაშია: „დაკვეთა". [3] წყაროშია: „დაკუეთეხილად". [4] ნუსხებშია: „დაკვეცა". [5] შდრ. Jer. — 120: 6 г.

დამა სამღერელია ჭადრაკივით. CD.

**დამაბრკოლებელი** დამახრწევე-ლივით ZA.

განუმარტავია B.

**დამაგნა** (2 კორინ. 5, 18) შემარიგა Z.

**დამადლება** მადლის მიცემა ZAB.

**დამალვა** მალვით იპყრას ZAB.

**დამალული** (1 მეფ. 24, 4) მალვით მყოფი ZA.

**დამანი**[1] (28, 17 იობ) ილეკროს შუშა ZAB.

შუშა ოქროსა და ვეცხლისა (+იობის 28, 17 Cab) CD. შუშა E. შდრ. მანა 2.

**დამართ** (5, 30 ესაია) ქვეყნისაკენ ZAa.

**დამართება** საქმის მოსლევასავით ZABCab.

განუმარტავია CqDE.

**დამართებით** (+ 40, 46 ეზეკ. ZAa) გასწორ ZAB.

სისწორ-გასწორ CD. სწორად E.

**დამარხვა**[2] (დამარხუა BCa) (+ 41, 36 დაბად. ZA) შენახვა ZABCD.

განუმარტავია E.

**დამასრინა** (+ 30, 31 იობ ZAa) ისარი დამასროლა ZABC.

რაც ისარი ჰქონდა, სრულიად (სრულ D) დამასროლაო DE.

ᒥ**დამაშაგება** ფრინველთ დამხედველობაᒧ Z.

**დამაცალა** მაცადა ZAB.

**დამახვა** (დამახუა ZACa) ᒧწვერის წამწვეტება ZAB.

წვერის მახვილად შექმნა CD. განუმარტავია E.

**დამაჯნება** (+ ვეფხის-ტყ[3]. ZAa) დაძაბუნება ZAB.

**დამბადებელი** ღმერთი ყო(ვ)ელთა ZA.

ღმერთი ყოველთა, არაარსისაგან არსად მომყვანებელი B.

**დამბალი** ჭმელი დალბილებული. დამბალი ცერცვი და ოსპი, რომელსა განშორებულნი ჭამდეს, ესე არს სირსვლად მოხარშული ZA.

„ჭმელი დალბილებული. წმიდათ მამათ საჭმლად რომ დამბალს ცერცვს და ოსპს სწერენ, ესე არს სირსვლად მოხარშული B.

**დამდაბლება** სიმაღლისაგან ჩამოსლვა, გინა გული მაღალი შეიმუსროს, გინა დაჩაგვრა, გინა ქალწულების მოშლა ZA.

დამდაბლება არს სიმაღლისაგან ჩამოსვლა, გინა გული მაღალი შეიმუსროს, გინა დაჩაგვრა, გინა ქალწულის განხრწნა B. დამდაბლება არს სიმაღლისაგან ჩამოსლვა; კვალად დამდაბლებად ითქმის გული მაღალი დაიმდაბლოს; კვალად დამდაბლებად ითქმის დაჩაგროს ვინმე, გინა ქალწული განხრწნას Cab. განუმარტავია CqDE.

**დამდამივა** (48, 2 იერემ.) მუღრაობა(ი)[4], — ქადილია ZAB.

იერემ. 48, 2: „ნათესავისაგან დამდამივა დაცხრომით დაცხრომილ არს“ C.[5]

ნ. ქადილი.

**დამერვა** კრავთა და ცხოვართ შერევა ZAa.

---

[1] წყაროშია: „და მანი“, ამიტომ განსამარტავ სიტყვად უნდა აღებულიყო: „მანი“. [2] წყაროშია: „დამარხულ“. [3] შდრ. ვეფხისტყაოსანი, სტროფი 1200, 2. [4] წყაროშია (A—51): „მუღრობა“. [5] მოწმობა B-ში გადახაზულია. ციტატში „დამ-



დამზახება (2 მჯულ. 7, 3) დამძა-ხლება ZAa.

დამზერა დაჭვრეტა ZABCb.

დამზულარი[1] დალეწილი Z.

დალეწილი კლდე AB.

დამზღულეული[2] კლდე დაპობილი B.

დამთრვალი (31, 12 იერემ.) დათ-რობილი ZAa.

დამთხე მომზრახე ZABCD.

მომზრახ. ბ კ ა ვ შ[3].: „ნახიბლაჲდმი ანუ მღედრი და თანა დამთხე და მარლევე" D.

დამი ამაზე ZAa.

დამინიშავს დამინიშნავს, ნიშანი დამიცს ZA.

ნიშანი დამიც B.

დამიხნება დაჩემება ZAB.

დამიწუნა (22, 29 რიცხ.) წუნად დამდვა ZA.

დამკვიდრება ნ. დამკვდრება.

დამკურახება (დამკვრახება Cb) მეტად მოხრაკვა ZABCab.

დამკვდრება (დამკვიდრება BCab) (+ 1 კორინთ. 3, 16 Z) სანია-დავოდ დაპყრობა ZAB.

სანიადაგოდ დასახლება C.

დამონება მონად შექმნა ZA.

მონად შეიქმნას B.

დამპალი (16, 8 იობ) ლპობაქნი-ლი ZAa.

დამულნარი მცირედ დაბეჟილი ZABCb.

განუმარტავია CaqD. ხილი დამჭკნა-რი E.

დამრეცი მოდადმართო ZABCD.

დამრთველი მომ(მ)ატებელი ZAB.

დამსხურეული[4] დამუსრვილი ZAB.

დამტერება მტერად შეცვლა ZA.

მტრად შეცვლა B.

დამტკიცება დამაგრება ZABCD.

განუმარტავია E.

დამტურეული დაწვლილებული Z.

დამუდრვა (დამუდვრა D) ფრინ-ველთ დასადვურება სალამოდ Z.

ფრინველთ დასადვურება AB. ქა-თამთ შესხდომა CDE.

დამუსრა (6, 41 მარკ.) დაამტვრია Z.

დამუხვა წვრილად დახეთქა Z.

დახეთქა წვრილად A. დახეთქასა-ვით B. დახეთქა C. დახევა D. ნეშ-სიოს მ ო მ უ ხ ვ ა ს სიძნელისაგან უფროსად ითქვა; და დ ა მ უ ხ ვ ა და-ხევას ჰქვიან და მქისეცა, ვითარცა ტყავი მუხისა E.

დამუხვილი დახეთქილი Z.

დამყარება უძრავად და მაგრა(დ) შექმნა ZA.

დამაგრება BC.

დამყარებული უძრავად ქმნილი Z.

დამშევა შიმშილით შეიწრება Z.

დამშეული (1 მეფ. 14, 31) შიმ-შილით შეიწრებული ZA.

დამშრალი წყალ-მოწყვედილი ZAB.

მოწყურვებული C.

დამშხალული (1 მეფე 24, 9) ქშირად დაბზარული Z.

დაბზარული ქშირად (+ 1 მეფე 24, 9 Aa) A. დაბზარულ-დახეთქილი-ვით B.

„დამიე" შეცდომილი სახე სიტყვებისა „და მადმენ" („მადმენ" ქალაქის სახელია). ოშკურსა და იერუსალიმურ ნუსხებში ეს ადგილი ასე იკითხება: „... თესლთაგან, და მადებმა (და მედებაა—ოშკ.) დაცხრომით დასცხრეს", ჩანს, საბას თავისებური ბიბლიის ნუსხა ჰქონია ხელთ. [1] ნუსხებში: „დამზულარი". [2] ნუსხებში: „დამზ-ღლეული". [3] შდრ. იოანე პეტრიწის შრომები, II წიგ., გვ. 22,21. [4] ნუსხებში: „დამსხვრეული".

ნ. ღირღვლოვანი.

**დამძალება** ზეთთ გემოს გარყვნა Z.

გემოს გარყვნა A.

**დამძალებული** მძაღის გემოანი B.

**დამძიმება** ურვა, გინა მძიმის აკიდება ZAB.

**დამწნა** მწნილის ჩადებაჲ ZAaB.

**დამხე** (+ 3 მეფე 1, 31 ZA; 17 კავშ.)[1] დაბლა, ზ ე შ თ ა — მაღლა ZAB.

დაბლა CD. კ˜დ კ ა ვ შ.: ო შ კ ი ს წ ი გ ნ შ ~: „მაშინ დამხედ დავარდა პირსა ზედა თვსსა" E.

ნ. ზესთა, სიტყუა.

**დამჴობა** (+ 1, 10 გამოსლ. ZAa) პირქვე დაცემა ZABCD.

განუმარტავია E.

**დამჯერებელი** მორწმუნედ მომსმენარი ZA.

მომსმინარი B.

**დანა** არს უდიდესი ყოველთა კორცისა მოსათლელი, დ ა ნ ა კ ი — უმცრო მისსა და ზომიერი, ხოლო ღ ი ნ წ ი — მცირე დანაკი კალამთ მოსაჭრელი და მისთანა, ხოლო ც ი ღ ვ ი — დანაკი, რომელი კოტასთან მოიდრიკოს და შეიკრას, და ს ა ს ხ ლ ე ვ ი — ვენაჴის(ა) გასასხლავს ციღვსა (+ დანაკად ითქმის მახვილიცა ZAa) ZA.

დ ა ნ ა უდიდესი ყოველთა, ხოლო დ ა ნ ა კ ი — ზომიერი დანა კორცთა მოსათლელი, ხოლო ღ ი ნ წ ი — მცირესა დანაკსა, კალამთა და მისთანათა ზედა საჭმარი. ხოლო ც ი ღ ვ ი — დანაკსა, რომელი კოტათა თანა მოიკეცების, და ს ა ს ხ ლ ე ვ ი — ვენაჴისა ციღვსა B. განუმარტავია CDE.

**დანაბვა** (დანაბა E) (+ 8, 9 იერემ. ZAa) შიშით გაცქნაფ(ვ)ა ZAB.

შიშით დაცქნაფვა CD. განუმარტავია E.

**დანაიფრანგი** თვალთა წამალია, ოქროს ყანგისაგან შეამზადებენ, მწვანეა ZA.

(უჭმ.) თვალთ წამალია B.

**დანაკი** ზომიერი დანა ZA.

დანა ზომიერი B. დანა მცირე CD. განუმარტავია E.

ნ. დანა.

**დანაკისკუდი** (ხე) (15. 27 გამოსლ.) ფინიკი ZA.

(ხე) ფინიკი BCDE.

ნ. ფინიკი 1, ხურმა.

**დანანება** რა დანაშაულს ინანოდეს ZA.

კაცმა რომ საქმე დააშაოს და ინანდეს B.

**დანარცხება** კაცის მიწაზე დახეთქება ZAa.

კაცის დანარცხება Ab. კაცის დახეთქება BCD.

**დანატრება** ნატრის შესხმა ZAB.

**დანატრულება** ნატრის ვერ პოვნა ZAB.

**დანაშაული** შეცოდება, ესე იგი არს შავად ქმნა საქმისა ZA.

შეცოდება. ესე იგი არს შავად ქმნა საქმე B.

**დანახეთქი** (16, 26 ლუკა) ნაპრალი გაუსვლელი ZA.

ესე არს ნაპრალი, გასვლა-შეუძლებელი B. დანახეთქი ეწოდების ადგილსა რასმე ღრმასა, რომელსა კაცნი ამიერ ვერ გამოვლენ, ვერცა

[1] იოანე პეტრიწის შრომები (წიგნი II, გვ. 53, 4; 67,16).



ამიერნი იმიერ გა(ნ)ქდენ Cab. განუმარტავია CqDE.

**დანგი** (+ 30, 13 გამოსლ. ZA) სამი(ს) კერატის წონა ZABCab.

განუმარტავია CqD. (უჴმ.) E.

ნ. ლიტრა; შდრ. ასარი.

**დანდალი** (4 მეფე 19, 28) ლაგამი თუ პირის მახე ZAB.

ლაგამი, გინა პირის მახე Cab.

შდრ. ნადალი.

**დანდალი** კიბისა და ურმის საჴიდარი ZA.

კიბისა (კიბეთა C) და ურემთ საჴიდარი BC. ურემთა გინა კიბეთა საჴიდარი D. განუმარტავია E. შდრ. კოფო.

**დანდალუკი** (2 შჯულ. 28, 22) თვალის მავნე ბინდი, გინა ფ(რ)ჩხილი ZA.

ესე არს თვალის მავნე ბინდი, გინა ფრჩხილი B. (+ დანდალუკი არს C) თვალის ბინდი, გინა ფრჩხილი, გინა გუნი მავნებელი CD. თვალის ბინდი თუ ფრჩხილის შესვლა E.

**დანდობა** (16, 21 გამოსლ.)[1] პირობის გასრულება ZA.

პირობის გათავებასავით B.

**დანდობა** ზეიდამ დაყრდნობა Z.

ზეიდამ რაზედმე დაყრდნობა Aa.

**დანდობა** კაცმა კაცს არ უტყუოს Z.

**დანდრანუკა** (ბალ.) ZABCDE.

**დანერგვა** (+ 3 ეზრა 4, 9 ZAa) ხეთ დარგვა ZA.

დარგვა ხეთა B.

**დანეშტებული** (+ 41, 11 ეზეკ. ZAa) ხორში ნახე ZAB.

**დანეცვა** დანეცუა Ca) (+ 58, 7 ესაია ZAa) პურის დამტვრევა ZABCD.

დაამტვრია E.

**დანთქმა** წყალთაგან დალუპვა ZAB.

წყალში დალუპვა CD. განუმარტავია E.

**დანია** ქარაგმაა აჰრიგი ·ჶ· სადა ესე ჴდეს სიტყვას(ა) თანა, წყნარა(დ) წაიარე კითხვა ZAB.

·ჶ· სადა ესე ჴდეს, წყნარად წაიარე კითხვა Ca. ქარაგმაა·ჶ· ამრიგი, სადა ესე უჴდეს სიტყვასა, წყნარად წაარე კითხვა Cb.

**დანიად**[2] (16, 2 მარკ.) ადრე ZAB.

ადრე(ა) CD. მარკოზის თავში: „დანიად განთიადსა მას“: „დანიად სულნი მოუდგნეს და იწყო უბნობად“: „დანიად განთიადსა“ E.

**დანით გუესმა**[3] 8, 16 იერემ. ZB.

**დანიშნვა**[4] ნიშნის დადება ZAB.

**დანიშნული** ნიშანდადებული ZAa.

**[დანჩქერი** ნ. წყარო].

**დაოკება** ჯარისა საზრდელით განძღომა ZA.

ჯარი საზრდელით გააძღოს B.

**დაოლვა** მეორედ სახის მოფერვა ZAB.

**დაოლვა** თვალთ საოლავის ცხება ZA.

**დაპატრული** ქუსლი დახეთქილი ZA.

დახეთქილი B. დახეული CDE.

**დაპება** დაპობა ZAa.

**დაჟარვა** ხილის ყინვით დაზრობა ZA.

ყინვით ხილის დაზრობა B. ხილის დაზრობა ყინვით CD. განუმარტავია E.

---

[1] წყაროშია: „დადნებოდა“. [2] „და ნიად.“ განსამარტავი იყო „ნიად“. [3] ნუსხებშია: „დანით გუ(ც)სმა“. [4] ნუსხებშია: „დანიშვნა“.

**დაჟინება** ერთის რასმე დაჯშირება ZAB.

**დაჟოლვილი** ძმარი დამატლებული (დამატლიანებული D) ZABCDE.

დაჟღლილი Cb.

[დარ ნ. გაადარე, დარი 2, ედარნა, ედრეობითი, სადარი, შედარება].

**დარაბა** (დარაბ E) საფარი ფიცარი ZABCD.

განუმარტავია E.

**დარაბზინი** კარის საფარი ფიცარი ZA.

სახლის დარაბა B. სახლში დარაბა CD. განუმარტავია E.

**დარაკა** ფარი ZABCDE.

**დარამად** ს(რ)ულ ყვალამ ZABD.

ს(რ)ულ ყველამ C. განუმარტავია E.

**დარანდო** (ხე) ჭერამი გურკატკბილი ZABC.

გურკატკბილი ჭერამი D. გულტკბილი ჭერამი E.

**დარანი** კლდეში ანუ მიწას ქვეშ შესასვლელი ZA.

გინა კლდეში, ან მიწას ქვეშ შესასვლელი სამალავი B. დარანად ითქმის სახლი (+ სახლში C) მიწას ქვეშ ნაგები, გინა მიწა და კლდე შეთხრილი უჩინრად CD. განუმარტავია E.

ნ. დადარნება, ედარნა, სადარნო.

**დარანჯობა**[1] გრიგოლი ღ˜თისმეტყველი: „ვინაცა ცხენთა სადგენელ უწოდს შვებათა მიერ დარანჯობათსა გულისთქმათა ჴორცთასა“ E.

**დარაჯა** ესე დარაჯა განიყოფების ხუთად: გუშაგად, ებგურად, ტალად, ჭუმილად და დეტად. გუშაგი არს დარაჯა ციხეთა; ხოლო ებგური მაღლით ადგილით მოდარაჯე; ტალა არს მგზავრთა ღამით მოდარაჯე; ჭუმილი არს მეპატრონისა კართა ღამესა რა ათევდეს, ანუ ხვასტაგთა უდარაჯებდეს; დეტი არს, რომელი დღისით შორიდამ უმზერდეს და დარაჯობდეს. ვიეთთა გარჩევით არ(ა) აღუწერიათ ZA.

ესე დარაჯა განიყოფებიან ხუთად: გუშაგად, ებგურად, ტალად, ჭუმილად და დეტად. გუშაგი არს დარაჯა ციხეთა; ხოლო ებგური — მაღლის ადგილით მოდარაჯე; ტალა არს მოგზაურთა ღამით მოდარაჯე; ჭუმილი არს მეპატრონისა კართა ღამეთა რა ათევდეს ანუ ხვასტაგთა უდარაჯებდეს; ხოლო დეტი არს, რომელი შორით უმზიროდეს დღისით და დარაჯობდეს. ვიეთთა გარჩევით არ აღუწერიათ B. ესე დარაჯა განიყოფებიან (განიყოფების D) ხუთად: გუშაგად, ებგურად, ტალად, ჭუმილად და დეტად. გუშაგ არს დარაჯა ციხისა, ხოლო ებგური კოშკით. გინა ხიდალმა ანუ მაღლით იდარაჯებდეს; ტალა არს, რომელი მოგზაურსა (მოგზაურთა Cb) ღამე უდარაჯებდეს; ჭუმილი არს რომელი ხვასტაგთა უდარაჯებდეს, ანუ მეპატრონისა კართა ჭმილვიდეს; ხოლო დეტი (ტედი Ca) ითქმის, რომელი შორით ხედვიდეს და დარაჯობდეს. ვიეთთა გარჩევით არ(ა) აღუწერიათ, გაწყობისათვის სადა ნდომიათ, აღუწერიათ CD. ესე დარაჯა განიყოფების ხუთად: გუშაგი არს დარაჯა ციხისა; ხოლო ებგური კოშკით გინა ხით და მაღლით იდარაჯებდეს;

---

[1] ეს სიტყვა ნუსხაში გადახაზულია.

ხოლო ტალა არის რომელი მოგზაურსა ღამე უდარაჯებდეს; ხოლო ქუმილნი, რომელ ხვასტაგსა უდარაჯებდეს ანუ მეპატრონისა კარსა ქმილვიდეს; არამედ დეტიცა ითქმის, რომელი შორით ხედვიდეს. ხოლო ვიეთთა გარჩევით არა აღუწერიათ, გაწყობისათვის ერთი მეორისა ადგილს უქსენებიათ E.

ნ. ვდარაჯობდ, იდარაჯა, სადარაჯო, ყარაული.

დარაჯა ესე დარაჯა სხვათა ენა არს, რომელი სამკურნალოთა წიგნთა შინა აღუწერიათ საზომის ზომისათვის წამალთასა: ორითა დარაჯითა გრილი, ანუ სამითა დარაჯითა მკურვალე. ამას ქართულად ხარისხი ჰქვიან ZA.

თურქთა ენითა ხარისხთა ეწოდება B. ესე სამკურნალოსა საზომისა ზომად ითქმის: ორითა დარაჯითა გრილი არს ანუ სამითა მკურვალეო (მხურვალით. D). ერთს წიგნში ვნახე (+ ეწერა D) სამი მჴარი არის ერთი დარაჯაო, (+ ამ დარაჯას ქართულად ხარისხი ჰქვიან Cb) CD. სამკურნალოს საზომის ზომად ითქმის: ორითა დარაჯითა გრილი არს, ანუ თხითა მკურვალიო. სამი მჴარი E.

დარბაზი სამეფო დიდი სახლი ZA.

სამეფო სახლი B. დიდი სახლი CD. განუმარტავია E.

ნ. ვდარბაზობდი, სადარბაზოდ, სახლი.

[დარბაზის ერი ნ. სვნკლიტიკოსი].

დარბაზობა საალერსოდ სხვის სახლად მისვლა ZA.

სახლად მისვლა B.

დარბაისერი (დარბაისელი E) დარბაზს ჩინებული ZA.

დარბაზთ მყოფნი BCab განუმარტავია CqE. [კარგი მუსთაფი] D.

ნ. სვნკლიტიკოსი.

[დარბევა ნ. რბევა].

დარგი მჴარე, მალი და ცალგნითი განიყოფებიან, რომელნი კერძოთა ნაწილები არიან. რამეთუ მჴარე არს, ოდეს ვთქვათ აღმოსავალის მჴარე და მისთანა, მთათა და ზღვათა მჴარე და მისთანა და ეგევითარნი; დარგი არს, ოდეს საყანურსა და ვენაქთა ვაქსენებდეთ, ვიტყვით: ქვეით დარგი, ზეით დარგი, აქათ-იქითი და ეგევითარნი; ხოლო მალი არს, სახლისა სართულთა რა ვაქსენებდეთ, ვიტყვით: ზეითი მალი, აქათ და იქითი მალი, ხოლო ცალგნითი განჰკვეთს ნახევარსა, რაიც რაგვე იყოს ZA.

ესე დარგი, მჴარე, მალი და ცალგნითი კერძოთა ნაწილები რამე არიან. რამეთუ მჴარე არს, ოდეს ვთქვათ აღმოსავალთ მჴარე და მისთანა, მთათა და ზღვათ მჴარე და მისთანა და ეგევითარნი; დარგი არს, ოდეს საყანურთა და ვენაქთა ვაქსენებდეთ, ქვეით დარგთა, ანუ ზეითთა, იქითთა და ეგევითართა ვიტყვით; ხოლო მალი არს სახლთა სართულთა რაჲ ვაქსენებდეთ, ვიტყვით: ზედეთი მალი, აქათი და იქით მალი და ეგევითარნი; ხოლო ცალგნითი განჰკვეთს ნახევარსა აქათ და იქითს, რაჲც რაგვე იყოს B. დარგი, მჴარე და მალი (+ და ცალგნითი Cab) განიყოფებიან. მჴარე არს, ოდეს ვთქვათ: აღმოსავ(ა)ლის მჴარეს წა(რ)ვალ, ანუ სხვათა რომელთამე (რომელსამე D) მჴარესა ვაქსენებთ,—მთათა მჴარესა ანუ ზღვათასა; დარგი არს, ოდეს

ვენაქთა ანუ საყანურთა ვაქსენებდეთ, ვიტყვით ქვეით დარგთა ანუ ზეით დარგთა; მ ა ლ ი არს სახლთა სართულთა რა ვაქსენებდეთ, ზეითი მალი (+ და D) ქვეითი მალი, გინა გვერდთასა (გვერდისათა D) ესრეთ ვიტყვით; (+ ც ა ლ გ ნ ი თ ი განკვეთს ნახევარსა აქათ და იქითსა, რაიც ოავე იყოს Cab) CD. განუმარტავია E.

**დარგული** დანერგული ბალახი ZAB.

**დარე** (დარე, მდარე D; დარე და მდარე E) მცირედ მოკლებული ZAB.

მცირედ (მცირეთ D). უმცირესი CD. განუმარტავია E.

ნ. უდარესი, უდარესობაჲ (უმეტეს'თან), უმცროსი; შდრ. მდარე.

**დარეგვა** (დარეგუა ZA) ძნელად და ავად დასეტყვა ZA.

დასეტყვასავით უარესი B.

**დარეგვა**[1] სარეგვავით თაგვისა და ეგეევითარის გაჭეჭყა ZAa.

**და-რე-ყუნა** (27, 28 საქმე) ცოტა დაიცადეს ZA.

**დარეცა** (+ 14, 5 ივდით ZAa) დაფენა ZABCE.

დაცემა, გინა დაფენა D.

**დართვა** (+ 3 მეფე 7, 3 ZA) მომატება ZABCD.

განუმარტავია E.

**დარი** ჰაერის ცვლა ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ედარნა.

**დარი** შედარებული ZACqD.

მისი შედარებული B. შედარება Cab.

**დარიბლვა** მართლა ვერ ხედვა ZA.

მართლად ვერ ხედვა BCb. კ ა ვ შ ი რ ი ს ბ ო ლ ო ს: „დარიბლვისათვის თვალთა ჩვენთასა“ CaqDE.[2]

**დარილი** ქამთა ძიება, გულის წყრომაში ნახე ZA.

ქამთა ძიება თუ მზერა B. ქამთა ძიება C. განუმარტავია D.

ნ. დადარილება, მზერა.

**დარინება** CDE.

ნ. დადარნება.

**დარისხება** დაწყევლასავით ZAB.

[დარიჩინი ნ. ირეოსი, კასია].

**დარიჯაგი** ყალიბი ZA.

განუმარტავია BCDE.

**დარტყმა** დიდი რამ დააზილოს ZA.

დიდისა რისმე ზე დაცემა B.

**დარქმა** ზედ დადება ZABCD.

**დარღალა** ნაგები დარანი ZAB.

ა(ღ)შენებული დარანი CD. განუმარტავია E.

შდრ. დარანი.

**დარღუევა** (დარღუწვა Z, დარღვევა Aa) (3 ეზრა 4, 9) მოშლა მტკიცეთა ZAa.

**დარჩენა** ესე არს, რა გაიფანტონ და ადგილსავე რავდენი დაეტეოს, გინა ქელთ შერჩეს დატევებული, გინა ომსა შინა შებმა ვერ გაუსწორონ და ნებით მტერს დაემონოს Z.

ესე არს, რა განიფანტონ და ადგილსავე რავდენი დაეტეოს, გინა ხელთ აქუნდეს დატევებული, გინა ომსა შინა შებმა ვერ გაუსწორონ და ნებით დაემონოს A. დარჩენა არს, რა განიფანტნენ და ადგილს რაოდენი დაეტეოს, გინა ქელთ აქვნდეს დატე-

---

[1] ნუსხებში: „დარეგუა“. [2] Cb-ში გადახაზულია მოწმობა.

მსგავსთა (მგზავსთა DE) ღორიულნი შემსჭვალნეს ცხედართა, ხოლო მისა მიმართ აღწევნულნი ოთხკუთხ მოქმედებით“ CaqDE[1].

**დოსტაქანი** მეტად დიდი სასმა-სი(ა) ZAB.

დიდი სასმისია C. დიდი სასმარი DE.

**დოტიკა** (დოტიკი CD) ამმონიოს (+ ერმისის CD) ცათიღორია: „არა ვითარიგი ღრამმატიკოს(ი) (ღრამმატიკოსნი CD) ორთისაგან გენკისა მიმართ და დოტიკისა“[2] ZABCD.

**დოქი** ოცდახუთი თუხტის წონა ღვინო ჩაიტიოს ZA.

ოცდახუთი თუხტი წონა ღვინო ჩაეტევა B. საღვინე მ თუხტიანი C. ორლიტრიანი საღვინე D. განუმარტავია E.

ნ. კოკა, საწყაული.

**დოქისტინი** (აია სოფიოს) საზედაშენი ZAB.

აიასოფიოს გებაში: „ბარძიმ(ი)-ფეშხუმი, სამწერობელ(ნ)ი, ბერილნი (ბერნი DE), დოქისტინნი — ყოველივე (ყოველნი DE) მყარი ოქრო“ CDE[3].

**დოღმატიკოსი** (დოლმატიკოსი D) წიგნია ერთი ZAB.

სჯულის სიმტკიცე C. რჯულის დამამტკიცებელი DE .

**დოყად** მცირე სამდურავად ZA.

**დოყი** ირმის ჩჩვილი რქა Z.

(ჩ)ჩვილი ირმის რქა ADE. ირმის რქა ჩჩვილი B. ჩჩვილი რქა ირმისა C.

**დოშაქი** თათრულია, ქართულად შატქუნი ჰქვიან ZAB.

ქვეშსაგები Cb. განუმარტავია CaqDE.

**დოხოკონი** ხათაბანდთა და სადაფქართ ხუროსა ეწოდების (ეწოდებიან Ab) ქართულად ZA.

ესე არს სკივრთა და სადაფქართა და ხათაბანდთ მკეთებელი B.

**დრამა** (დრამი D) ექვსის დანგის წონა(ა) ZA.

ექვსი დანგის წონა BCb. განუმარტავია CaqDE.

ნ. ლიტრა.

[**დრამი** ნ. ლიტრა].

**დრამმატურგიაჲხა** 31 კავშ.[4] ZAB.

**დრანჯობა** ურცხვი სიძვის მოყვარება ZA.

ურცხვი აშიყობა B. დრანჯობა არს ურიდალი და ურცხვი აშიყობა CD. ცხენის გულის-თქმის ჭიხვინი E.

**დრასტიკო** (16 ნემეს.) თვით თვის შორის მიდრკებოდეს ZAB[5].

დრასტიკოდ ითქმის (+ რომელი D) თვით თვის. შორის მიდრკებოდეს (+ 16 ნემესიოს[5] Cb) CD. დრასტიკოდ ითქმის, რომელი თავთა თვისთა შორის მიდრკებოდეს E.

**დრასტიო** (დრასტირიო Cb, დრასტირიოი Caq,· დრასტირიოი DE) უმჯვეთელესი ZABCDE.

**დრაუჟი** დროშა ZABCDE.

**დრაქმა** (15, 8 ლუკა) ესე არს 13 დანგი და მესამედი დანგისა ZA.

(15, 8 ლუკა) 13 დანგი და დანგის მესამედი B. იგ დანგი და მესამედი(ა) CD. სამი დრაჰქმა ორი ზუზაა E.

ნ. დიდრაქმა, ლიტრა.

**დრაში** ტაბლაკთ საცემელი ZAB.

ტაბლაკის საცემელი CDE.

---

[1] Cb-ში მოწმობა გადახაზულია. [2] შდრ. A—250, 163 r, 2. [3] Ab და B-ში მოწმობა გადახაზულია. [4] იოანე პეტრიწის შრომები (წიგნი II, გვ. 82, 16). [5] სიტყვა განმარტებიანად აღებულია ნემესიოსის არა მე-15 თავიდან, როგორც ნუსხებშია, არამედ მე-16-დან (გვ. 96, 27).

**დრამკანი** (12, 5 იოანე) ფლური, ესე არს ოთხი გრამას წონა ოქრო ZA.

ფლური B. ფლური, ოთხი გრამას წონა CD. ერთი დრაჰკანი ოთხი გრამას წონა არს E.

ნ. დაეკანი, ლიტრა.

[**დრგენ** ნ. შედრგინება, შესადრგინებელი, შეუდრგინებელი].

[**დრეგონ** ნ. ურჩხული].

**დრეკა** მიხრა-მოხრა ZAB.

განუმარტავია CDE.

ნ. დადრეკა, დრეკილი, კედელი, მიდრეკილი, მედრეკანი, მიდრეკა, მოდრეკა, მუქლთ-მოდრეკა, უდრეკი.

**დრეკილი** გახრილი ZA.

განუმარტავია B.

**დრესა** ხოხინი ZAB.

წახოხინება CDE.

ნ. დადრესა.

**დრესოლი** ძლიერი ხოხინი ZA.

ძლიერ(ად) ხოხინი BCD. ხეზე ხის ხოხინებანი E.

**დრვიმოთალიკანოს** ნ. დრკმოთალიკანოს.

**დრისტი** სასალუქო ჰურჭელი ZAB.

სამსახურებელი Cb. მოსამსახურე Ca. სასამსახურო: ეფთვიმი ქართველში[1]: „სამ გზის წარიტყუენა მონასტერი და რაჲცა დრისტი ტურფა იყო, მამათა ჩუენთა მოგებული, ეგრეთვე განძი და კუმაში“ Cq.

ნ. სადრისტავი.

**დრკუ** (100, 4 ფსალმ.) მრუდი ZAB.

მრუდი CDE.

ნ. მრუდი.

**დრო** (29, 21 დაბად. ZAa; 1 მეფე 11, 3 Ab) ესე არს ჟამთა კეთილ-ავობისა სახელი, ვინათგან ვიტყვით: იმა მეფისა ჟამსა კეთილი დროჲ მაქვნდა და აწ დროჲ არა მაქვს და ოდეს დრო შემოვიგდე, ესრე ვიქ, გინა: დრო არს ანუ უდროო და ეგევითარნი ZA.

ჟამი ნაწილი არს დღისანი, ხოლო დროჲ უხნიერესნი ჟამთანი, რამეთუ ერთსა დროსა შინა მრავალი ჟამნი წარჴდებიან, ვინათგან ვიტყვით: ჟამთა იმა მეფისასა კეთილი დრო მაქვნდა და აწ დროჲ არა მაქვს და ოდეს დროჲ შემოვიგდე, ესრეთ ვიქ, გინა: დრო არს ანუ თუ დრო არა არს და ეგევითარნი B. განუმარტავია CDE.

ნ. გუადროებს, იდროა, წარმდროებელი, ხანი 1.

**დროზე** დროთ მალე ZAa.

**დრომიკოსი** წინა-მცურვალი. ZABCab.

მალე-მსრბოლი Cq. სხვა კათიღორია: „სხუა ნათესავი ვითარებისანი, რომლისაებრ ეპიკტიკოსთა ვიტყვით, ანუ დრომიკოსთა, ანუ მრთელთა, ანუ სნეზოვანთა“ CqD[2].

**დრომონი** ნავთან ნახე ZA.

ესე ნავი ხუთას-ექვსასთა მებრძოლთა შთაიტევს და მეტთა B. ხუთასის კაცის შთასაჯდომელი (ჩასაჯდომელი D) ნავია CD. ხუთასი კაცი რომ ჩაჯდეს, მისთანა ნავია დრომონი E.

**დრონგალი** შემცოდეთ მომწოდებელი ZA.

მომწოდებელი შემცოდეთა B. მრისხანეთ (მრისხანედ Cb) შემპყრობელი Cab. ის(ა)ულსავით რამ არის

[1] იოანე და ეფთვიმეს ცხ-ბა, ივ. ჯავახიშვილის გამოც., გვ. 116,9.

[2] D-ში კიდეზე ციტატში მოხსენებულ „ეპიკტიკოს“-თან მიწერილია ამ სიტყვის განმარტება: „მეტის ჭუმილი“, იქვე „დრომიკოს“-თან განმარტებაა — „მალემსრბოლი“.

8 Зак. 2818

(ხატთ თაყუანის-ცემ.) Cq. ხატთ თაყვანის-ცემის ხეტაფოასში: „მისც(ჩ)ა იგი ღოთხვალთა მისთა, რათა ხელისად წა(მო)ადგინონ“ DE.

**დრონეული** (1, 8 ლევიტ.) კორცასოეული ZA.

კორცი ასოეული B.

**დრონი**[1] (2 მეფ. 6. 19) კორცი დიდრონი ნაკვეთი ZA.

კორცი დიდ-ნაკვეთი B. კორცი ნაკვეთი საჭმლად დიდი: დრონეული — ასოეული, გინა ძვალ-გამოღებული ასოთაგან კორცი მონაკვეთი C. კორცის ნაკვეთი საჭმლად დიდი D. კორცის ნაკვეთი E.

ნ. ესხატი.

**დროშა** მწყობრთ ნიშანი ფერად-ფერადი გუნდთა და გუნდთა საცნობელი Z.

მწყობრთ ნიშანი ფერად-ფერადი გუნდთ საცნობელად A. ესე არს მწყობრთა ნიშანი ლართაგან, ფერალი საცნობელად B. დრაუჟი CD. განუმარტავია E.

ნ. ალამი, ბაირაყი.

**დროშმი** (დროშმ CD), ყოველთა კერპთ(ა) სახელი არს (სახელია D) ZABCD.

**დრტჳნვა** (დრტვინვა ZABCqDE) (16, 8 გამოსლვა) უალრესისაგან საჩივარი ნებისა თვისისა უქ(მ)ნელობისათვის ZA.

ესე არს უალრესისათვის უბრალო საჩივარი ნების სანდომელად B. აჩივლება ნაკლულევანებისათვის CD. განუმარტავია E.

ნ. ვდრტჳნევდი, იდრტჳნა, მდრტჳნავი, რისხვა, სდრტჳნავ.

**დრუმოი** (დრუმოჲ Z) მკბენარობა დარჩომილი შორის ბალღამთასა საზრდელისაგან (საზრდელთაგან AB) ZAB.

რომელ არს მკბენარობა დარჩომილი შორის ბალღამთასა საზრდელთაგან Cb. რომელ არს მკბენარობა დარჩომილი შორის ნავღელსა CabDE.

**დრუნგილი** მარმარილო ZAB.

განუმარტავია CD. თამარიანში: „დრუნგილის ფიცრად“ Cb[2].

**დრუსო** ზღუდესთან ნახე Z.

ზღუდეში ნახე A. ზღუდე ქვისა კოშკ-კოშკედი დიდი კეთილგებული B. დრუსო არს ზღუდე ქვისა კოშკიანი, დიდი და კეთილად შენებული CD.

**დრჳმოთალიკანოს**[3] სოლომონის ტაძრის სახელი არს ZA.

სოლომონის ტაძრის სახელია BC.

**დრყილი** (30, 33 იგავ.) ძუძუს თავი Z.

ძუძუს წვერი (30, 33 იგავ.) ABCab.

**დუბე** დაბალი ადგილი ZABCD.

განუმარტავია E.

**დუბეიდი** (+ კარაბად.[4] Z) მაჯუნი ZABC.

განუმარტავია D.

ნ. მაჯუნი.

**დუბელა** წყალი მოთბო და მოწვდილი Z.

წყალი მოწვდილი და თბილი AB. წყალი სქელი, ავი (+ და C) მოთბო CD. განუმარტავია E.

**დუგუნი** სხვათა ენაა, რომელსა კორცთა ზედა დაისმენ კაცნი წათხისა სადინებელად, რომელ-

---

[1] წყაროში: „დარონი“. [2] მოწმობა გადახაზულია B-ში. შდრ. ი. ლოლაშვილი, ძველი ქართველი მეხოტბენი, თბ., 1957. [3] ნუსხებში: „დრვიმოთალიკანოს“. [4] შდრ. სამკურნალო წიგნი: Q—916, 150, 34.

სა ქართულად საწათხე ეწოდების Z.

(უჯმ.) სხვათა ენაა, ქორცთა წათხისა სადინებლად რა დაისმენ კაცნი, ქართულად საწათხე ჰქვიან A. ქორცთ წათხის სადინარია; სხვათა ენაა, ქართულად საწათხე ჰქვიან. დუგუნი ოსმალის ენით — ქორწილი B.

დუდკო (დუტკო Z) თითთ(ა) წყლულება ZABCD.

თითისა E.

დუდუნი უკაფიო უბნობა ZABCD.

განუმარტავია E.

დუდღუბა (ბალ.) ონტკოფა ZABCD.

(ბალ.) E.

დუზი. იბ კენჭით სამღერელია CD. სამღერელია E.

[დუზუბანი ნ. ვიგრი].

დუკა ფრანგულად თავადი Z.

თავადი ფრანგულად A. თავადი, დუქსი B.

დუკატი (ოთხფ.) აქლემი გვარად მალი და მომცრო ZA.

(ოთხფ.) აქლემი გვარად მალი და მცირე B. (ოთხფ.) აქლემი მცირე და მალი გვარად CD.

ნ. აქლემი.

[დუმ ნ. დაადუმა, დაიდუმა, დუმილი, დუმნა, ვსდუმ იდუმალ, იდუმალი, მდუმარე, ნადუმარი, სადუმარი, სდუმ].

დუმაკ (2 მჯულ. 23, 1) ცხოვართ კუდი, ცხიმში ნახე ZA.

ცხოვართ კუდი BC. განუმარტავია DE.

ნ. კლდის-დუმა, კუდი.

'დუმანი (ქართლის ცხოვრება[1]) ბევრი? B.

დუმბული მცირე ნაღარა ZA.

ნაღარა BC. ვისრამ: „დუმბული და ბუკი" („დუმბულსა და ბუკსა" ჰკრეს D) DE.

ნ. ნაღარა.

[დუმიანი კიბორჩხალი ნ. კარავნი, კრავიდი].

დუმილი (4, 3 ქება) ჩუმად ყოფა ZA.

ჩუმობა BCD. განუმარტავია E.

დუმნა (26, 63 მათე) დაჩუმდა ZA.

დუნე გაუჭიმავი ZAB.

არ(ა)-გაჭიმული CabD. არ-გაჭიმული, 'გინა სრულიად მოსუსტებული, უძალო' Cq. განუმარტავია E.

დუჟი ნერწყვი ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. ხრასტი.

დურა კაცთ საკუხი, რომელსა სპარსნი ბალალბანდს უწოდენ ZAB.

ტყაბუჩია, ბალალბანდური Cb.

დურაკი საწველი ჭურჭელი ZAB.

საწველი კასრი Cb.

დურაყი (ოთხფ.) წყლის ჯიქვი ZAC.

ჯიქვის წალი B. (+ ერთი E) წყლის ჯიქვი DE.

ნ. ჯიქვ.

დურაჯი (ფრინ.) ZABCDE.

დურბინი სხვათა ენაა, ქართულად შორ(ს)სათვალე და ჭოგრი ჰქვიან ZAB.

დურდო წამქდარი ყურძენი ZABCDE.

დურდური უკაფიო წიგნის კითხვა ZABCD.

უკაფიოდ კითხვა E.

დურიტა მაჭიკი ZABCbqDE.

დუტკო ნ. დუდკო.

[1] შდრ. ქართლის ცხ-ბა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., წიგნი II, გვ. 207,10.



**დუქანი** უკუსაჯდომელი, გინა სასაქმო ZAB.

უკუსაჯდომელი, გინა სახლი სასაქმო, გინა ადგილი სამარხავი C. უკუსაჯდომელი D. (უკმ.) E.

**დუქარდი** სარისველი ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. მაკრატებელი, მაკრატელი.

**დუქია**[1], ბრწყინვალება და ლევა ერთისა მიერ და ერთ ქმნა Z.

ბრწყინვალება და ელვა ერთისა მიერ და ერთ ქმნა AB. ბრწყინვა და ელვა და დუქია ერთისა მიერ ერთ ქმნაა (+ რად კავშირი: „და ბრწყინვა და ელვა და დუქია ერთისა მიერ ერთ ქმნა“ E) CDE.

ნ. დადუქი, გუდადუქიებენ.

**დუქსი** მეფის შედეგი ZA.

დუკა, მეფის შედეგი B. დუკა, მეფეთაგან უმცროსი CD. თავადი E.

**დუღილი** (+ 24, 5 ეზეკ. ZAa) ფოფინება ZA.

განუმარტავია BCDE.

ნ. აადუღე, მდუღარე.

**დუშალიკი** მეძღვნის ნიჭი ZAB.

მეძღვნის საბოძ(ვ)არი CD. განუმარტავია E.

**დუშაყი** სხვათა ენაა, ქართულად პალვანდი ჰქვიან ZAB.

პალავანდი CD. განუმარტავია E.

**დუხჭირი** ავთვალადი ZABE.

ავსანახავი, გინა დამპალივით Cb.

ავსანახავი CaqD.

[**დვნ** ნ. მდვნვარე].

**დვრე**[2] (+ 7, 4 მათე ZA) საძირკვლის ძელი ZAB.

დირე, ძელი საძირკვლისა CbqD. განუმარტავია E.

[**დღარძ** ნ. წამოდღარძვა].

**დღე** (1, 5 დაბად.) ესე დღე და ღამე არს ჟამი 24, წენტილი(ა) 96; წამი 720; წუთი 1440 ZA.

ერთი დღე და ღამე არს ჟამი 24, წენტილია 96, წამი 720; წუთი 1440 B. ერთი დღე და ღამე არს ჟამი ოცდაოთხი, წენტილია ოთხმ(ე)ოცდა(ა)თექვსმეტი, წამი — შვიდას ოცი CD. განუმარტავია E.

ნ. დღეობა, დღითი-დღე, ენადღეობა, კვრა, მარადის, მარადღე, მდღევარი, სამდღევრო, შუადღე, ცისკარი, წარმოდღეება, წელიწადი.

[**დღეობა** ნ. ორთი].

**დღეს** ამ დღეს ZA.

ამ დღე B.

**დღესასწაული** ესე არს დღე დიდებული და წმიდა, რომელსა შინა თანა-გვაც სხვათა საქმეთა დატევება და მოცლა ვედრება(დ) ღმრთისა ZA.

განუმარტავია B.

**დღესასწაული ბლარჯობისა** რომელ არს უცომოობა Z.

**დღესასწაული კარვობისა** ესე არს პასექიდან მეშვიდე თთვე, რომელ (ჰ)ურიათა მღდელთ-მოძღვარი წმი(ნ)და-წმი(ნ)დათაში შევიდის წელიწადში ერთ გზის ZB.

**დღესასწაული უცომოობისა** ესე არს მარტის მთვარისა მეათოთხმეტე დღე, რომელსა შინა ჰურიანი შვიდ დღე უცომოსა ჭამდენ, რომელ არს პასექი, რომელსა შინა ივნო ქრისტემან Z.

**დღესისამდე** 2, 3 ეზეკ. Z.

**დღვება** ნ. დღუება.

---

[1] წყაროშია: „დადუქიაჲ“. [2] ნუსხებშია: „დვირე“.

**დღვილი** ახალი ფისი ZABCDE.
**დღითი-დღე** (26, 55 მათე) ყოველ დღე ZAa.
**დღოწი** ლაფიანი წყალი ZABC DE.
[**დღრებ** ნ. მოდღრებული].
**დღუება**[1] მაწონთ გაქნა ZAB.
მაწონთ ქანება Cb. განუმარტავია CaqDE.
ნ. საღღუებელი.

ე

**ენი** კმიანი ასო არს და ართრონი მრავალთა და სიტყვის თავადაც მოვალს და ბოლოდაცა, ვითარცა ზემო დაგვიწერია: ელოდე, ეტყოდე, ემორჩილებოდე. ესევითარი ყოველსა ზედა მოვალს ZA.
კმიანი ასო არს და ართრონი მრავალთა და სიტყვის თავადაც მოვალს და ბოლოდაცა, ვითარცა ზედით დაგვიწერია: ელოდე, ეტყოდე, ემორჩილებოდე. ესევითარად ყოველთა ზედა მოვალს B.
[ე ნ. ეას].
**ეაზრა** აზრი ექ(მ)ნა ZAB.
**ეანტოჲ** (ეანტო CD) სხვა კათიღორიაში[2]: „ვითარ-იგი ეას თან(ა)მოსახელე სხვისა ეანტოისსა (ენატოჲსსა Cq) (-|- და ZAB) თანა სახელ(თა)ც(ა) არს“ ZABCD.
**ეარა** სლვა ექ(მ)ნა ZAB.
**ეარი** გაზაფხული ZABCD.
**ეას** „ე“ ვიდრემე შეისმინების ერთისათვის „ას“ სხვისათვის, არამედ თ(ვ)ითოეულისათვის განუწვალებელად შეისმინების ე ას[3] ZABCD.
**ეასპარეზა** ასპარეზთა ემღერა ZAB.
**ეაუგა** სარცხვინოდ აღუჩდა ZA.
სარცხვენელად აღუჩნდა B.
**ეაჯა** დიდად ევედრა ZA.
ევედრა დიდად B.
**ებანა** აბანო ექნა ZA.
აბანო ექნა, [ტანი ერეცხა] B.
**ებანი** (+ 150, 3 ფსალმ. ZA) დაფი ZABC.
დაირა D. დაირა. ებანიც ტყავისაგან არს E.
ნ. ტინბანი.
**ებარა** სამარხავად აქენდა ZAB.
**ებგური** (+ 4 მეფე 9, 17 ZAa) მაღლით მხედველი დარაჯა ZABCD.
მაღლიდამ მხედველი დარაჯა E.
ნ. დარაჯა 1.
[**ებერი** ნ. ებრაელი].
**ებრენიკი** (ბალ.) თეთრ-მარცვალი დიკა ZA.
(ბალ.) თეთრ-მარცვალი ხვარბალი BCD. (ბალ.) თეთრ-მარცვალი E.
**ებრი** (1, 11 დაბად.) მისი მსგავსი Z.
მსგავსი (+ 1, 11 დაბად. Aa) ABCD. მგზავსი E.
ნ. უებრო.
**ებრძანა** (ეებძანა] E) ბრძანება

---

[1] ნუსხებშია: „დღვება“. [2] შდრ. A—250, 150 v, 8. [3] შდრ. A — 250, 154 r-v. („სხვა კათიღორიიდან“ არის აღებული).



ექ(მ)ნა ZAB.
**განუმარტავია** E.
**ებრძენა** ბრძნად ეჳვენა B.
**ებრძოლა** ბრძოლა ეყო ZAB.
‹**ებძანა**› ნ. ებრძანა.
**ეგ** თითით ჩვენება ZAB.
თითით ჩვენება მისთან C. განუმარტავია DE.
**ეგე** (2 შჯულ. 1, 21) აგრევე ეგ Z.
ეგვე (2 შჯულ. 1, 21) A.
**ეგება** საცილობელი სიტყვა(ა) ZABCb.
**განუმარტავია** CaqDE.
**ეგება** იქნების A.
**ეგების** აგრევე საცილობელივე Z.
იქნების BCDE.
ნ. არა ეგებოდა, ნუუკუე.
**ეგების** შენდების ZAB.
**ეგევე** კვალად ჩვენებავე Z.
**ეგენ** 1 კორინთ. 7, 20 Z.
**ეგერა** (2 ნეშტ. 16, 3) აგერ ZAa.
**ეგზომ** აზომ ZAB.
**ეგთაგებელი** (ეგთაგებელ E) (39 კავშ.) ეგრეთ საგებელი ეგოს ZAB.
(39 ნემესიოს) ეგრეთ საგებელი ეგოს Cb. 29 ნემესიოს: „თუმცა ეგთაგებელ იყვნეს“ Caq[1]DE.
‹**ეგინებინა**› E.
**ეგირი** (ბალ.) თათრულია, ქართულად კოთხუჯი ჰქვიან ZAB.
(ბალ. ქართულად კოთხუჯი ჰქვიან CD. (ბალ.) კოთხუჯი E.
**ეგიხაროდენა** ხარება მიიღო ZAB.
**ეგლოვა** (ეგლოა B) გლოვა ექმნა ZAB.
**ეგმირა** ლახვარი ეკრა ZAB.
**ეგმო** გმობა ეთქვა ZAB.

**ეგო** იყო ZAB.
**ეგოდება** გოდება ეთქვა ZAB.
**ეგონა** ჰგონებდა ZAB.
**ეგრე** აგრე ZA.
**ეგრეთ** იგივე ეგრე Z.
იგივე აგრე A. აგრე BCD. განუმარტავია E.
**ეგრეცა** (31. 16 დაბად.) აგრევე ZAa.
**ეგრილა** ეცივა ZAB.
**ეგრძელა** გრძლად აღუჩნდა ZAB.
**ეგუანა** მსგავს იქმნა ZAB.
**ეგუემა** (ეგუმა ZA) ეცემა ZAB.
**ეგულვა** გულვებულ იყო ZAB.
**ედარნა** სადარნოსა მჯდომარე იყო, გინა დარანთა ყოფილ იყო, გინა შედარებულ იყო, გინა დარობა ქმნილ იყო ZA.
სადარნოს მჯდარ იყო, გინა დარანთა ყოფილ იყო, გინა შედარებულ იყო, გინა დარობა ქმნილ იყო B.
**ედგა** დადგმული აქვნდა ZAB.
**ედების** ცეცხლი ეკიდების, გინა ქონება ჩადებულ(ი) ექნების, გინა გული კაცისა და შიგანური ანუ გურკა ხილთა ედების, გინა ცუდთა საქმესა (საქმეთა A) სდევს, გინა ბადე ებმის ZA.
ცეცხლი ეკიდების, გინა ქონება ჩადებულ ექმნების, გინა გული კაცთა და შიგანური ანუ გურკა ხილთა ედების, გინა ცუდთა საქმეთა ედების. გინა ბადე მოესმის B. ცეცხლი ეკიდების, გინა კაცი ცუდს რასმე ედების Cb. **განუმარტავია** CaqDE
**ედემი** (2, 8 დაბად.) ესე გამოთარგმანების შვება, გინა ქვეყანა წითელი ZA.

---

[1] Cb-ში მოწმობა გადახაზულია.

შვება, გინა ქვეყანა წითელი BC. ედემი შვებად გამოითარგმანების, და (კვალად D) ქვეყანა წითელი DE.
შდრ. ედენ.

**ჱდვა** აქვნდასავით ZAB.

**ჱდნა** ქალწულთ(ა) წინდობისა ჟამისა ნიჭი არს ZAB.
ედნა ქალწულთა წინდობისა ჟამისა ნიჭი არს CDE.

[**ედომ** ნ. ნაედომი].

**ჱდრეობითი** სადარებელი ZAB.

**ჱელი** სასმელ-საჭმელთ ათქმა ZA.
სასმელ-საჭმლის ათქმა B. ეელ(ი) არს ათქვას რამე, ღვინო ანუ კორცი და რაიცა (+ რა CD) CDE.
ნ. ვეელი.

**ჱვადობა** შეურაცხება, გინა ავად მიჩნევა თუ ვერ-სრულობა ZAa.
შეურაცხება, გინა ავად მიჩნევა AbB.
ევადობენ ავად მიიჩნევენ, გინა შეურაცხ ჰყოფენ Cab.

**ჱვანი** (5, 18 ესაია) ერქვანთ ღვედი. იმანტა ZAa.
ერქვანთ ღვედი (+ ესაია 5, 18 BCb) BCD. ღვედი ესაია ე [ი]ჲ; ელევთერის ნეტაფრ.[1]: „ევანთა საქებელმან“ E.

**ჱვარგა** ვარგებულ ქმნილ იყო ZAB.

**ჱვარძმა** ვარძმი ექ(მ)ნა ZA.
ვარძმი ექმნა, ეუარა B.

**ჱვატა** (ევატაი E): „ცხენი ევატაი თუ გა(ჰ)პარსო, სიძვისაგან დასცხრება (დასცხრების CD)“ ZABCDE.

**ჱვატაკი** (ევატაკი და იატაკი E) იატაკი ZABC.
განუმარტავია E.
ნ. იატაკი.

**ევაში** ვაშა-ვაშა ექ(მ)ნა ZAB.

**ევგე** (+ 2 კავშ.[2] ZABCb) ივაშე, „ევგე რიცხვით მოვიჴსენეო“ ZABC.
„ევგე“ არს „ივაშე“, კვალად ითქმის: „რიცხვით მოვიჴსენითო“ D. „ევგე“ ორად ითქმის, რიცხვით მოვიჴსენითო“, და ივაშე E.

**ევზომოს** (ბალ.) ZABCDE.

**ევთია** წირი ZAB.
ესე არს წირნი CD.

[**ევთიაჲ** ნ. კატევთიაჲ].

**ევლოგია** (+ 2 კორინ. 9, 5 ZAa) ბერძულად კურთხეული ZAE.
კურთხეული ბერძულ(ად) BD. კურთხეული C.

**ევლტოდა** გაექცეოდა ZAB.

**ევრიოპი, ევრიპოს** ნ. ევროპი.

**ევრონოტოს** ქარია ერთი ZABCab.
ნ. ქარი.

**ევროპი** (ევრიპოს C, ევრიოპი D) ამპოდიტთან ნახე ZABCabD.
ამპოდიტთან იძიე Cq.
შდრ. ქარი.

**ევროსი** ქარია ერთი ZAB.

**ევსტარი** წინაცურვალი ZABC.
მამათ ცხ.: „მამახლდნა ევსტარი თვისი და მგვემა წყეპლითა“ D[3].
ნ. შიქრიკი.

**ეზამთრა** ზამთარი დაეყო ZAB.

**ეზაფხულა** ზაფხული დაეყო ZAB.

**ეზო** (+ 26, 58 მათე ZA) გალავანი მოხრილი ZAB.
გალავანსავით C. განუმარტავია D.
ნ. გულის-ეზო, ზღუდე.

**ეზოზღნა** ზოზღნით ეთქვა ZAB.

---

[1] შდრ. A—90, გვ. 207 b, 2 („საქებელმან ევანთა“). [2] იოანე პეტრიწის შრომები (წიგნი II, გვ. 19, 8—20). [3] Cq-ში წყარო და მოწმობა გადახაზულია.

**ეზომ** ესოდენსავით ZA.

ესრეთსავით B. აზომ, ეგზომ CD. განუმარტავია E.

**ეზორა** შეეწირა ZAB.

**ეზორროს** ნაზორევი ეჭამოს თუ შეეწიროს Cab.

**ეზოსა შინა მქცეველი** ესე არს, რა მეფეზედ დიდებული შორს იყოს და თვისი გულითადი კაცი მეფის კარს დაუტეოს საქმის გამგედ ZA.

განუმარტავია BCD. ეშიკვექილი E.

**ეზოს-მოძღუარი** (ეზოს-მოძღვარი ZACqDE) (2 მეფე 13, 7) საგანგიოთა გა(ნ)მგებელი ZA.

განუმარტავია BCDE.

ნ. კანდადატი, ნაზირი.

**ეზრახა** ელაპარაკა ZAB.

**ეზრო** E.

**ეზრუნვა** ენაღვლა ZA.

ენავლლა B.

**ეზღაპრა** ზღაპარი ეთქვა ZAB.

**ეზღვანვის** (ეზღუანვის ZA) (13, 7 ისო) ესამძღვრების ZAa.

ესამძღვრება AbB. განსამძღვრავს C.

**ეზღვრებოდა** (ეზღურებოდა ZABCab) (+ 18, 7 საქმე ZA) მოსამძღვრე (მოსამზღვრე A) იყო ZAB.

მახლობელ იყო, (+ გინა მოსამძღვრე C) CD.

**ეზღო** საზღაური მიეცა ZAaB.

საზღაური მისცა Ab.

**ეზღუანვის** ნ. ეზღვანვის.

**ეზღურებოდა** ნ. ეზღვრებოდა.

**ეთავებინა** თავკაცად შეექ(მ)ნა ZA.

თავკაცად შეჰქნოდა B.

**ეთაკილა** ეუკადრისა ZAB.

**ეთანაებვიან** თანა-ედასებიან ZAB.

**ეთანაღრება** გულს რამე აკლდება ZA.

გულს რამ შეაკლდება B. გულს აკლდება C. განუმარტავია DE.

**ეთაყუანა** Cb.

**ეთერი ცეცხლი არს შემცველი ჰაერისა ცათა უდაბლესად** ZA.

ესე არს ცეცხლი ცათა ქვემორე შემცველი ჰაერისა, რომელი მეცხრის ცისა აღმოსავლით დასავლად იჩქართად მსრბოლობასა იძულებით თანა ჰყვებიან სხვა ცთომილთა სფერონიცა და მათისა მსწრაფლ ქცევათაგან აეთერებენ თვისასა ახლორე ჰაერსა და მით იქმნების ცეცხლი, ხოლო რა იშთამოებს ჰაერ B. ეთრიოდ. ეთერი არს ცეცხლი მეყსეულად შემდგომად ცისა დაწესებული და გარე შემცველი ჰაერისა, რომელსა ვერც(ა) მიიახლების (მ)ფრინველი, ვერცა ქარი და ღრუბელი, ვერცა ეშმაკნი ა(ღ)ვლენ ზედა (ზეცად D) კერძო მისსა. ხოლო არს ეთერისა მის სიმგრგვლე ას სამოცდა(ა)თხუთმეტჯერ ათას ოთხმოცი ეჯი, სივრცე მისი ოცდა(ა)თ ხუთმეტჯერ ათას შვიდასი ეჯი, ქვეყანით (ქვეყნიდამ CqD) იქიმდე არს ათხუთმეტჯერ ასი ათას რვაასი ეჯი CD. ეთერი არს ცეცხლი მეყსეულად შემდგომად ცისა დაწესებული და გარე შემცველი ჰაერისა. ხოლო ეთერისა მის სიმგრგვლე არს ას სამოცდაათხუთმეტჯერ ასი ათას ოთხმოცი მილიონი, სივრცე მისი ოცდა ათხუთმეტჯერ ასი ათას შვიდასი მილიონი, ქვეყნიდამ იქიმდე არს თხუთმეტჯერ ასი ათას რვაასი მილიონი E.

ნ. ცა.

**ეთნო** (1 ნემესიო[1]) სთნდა ZAa

---

[1] ნემესიოსი „ბუნებისათვს კაცისა" (გვ. 4.4)

**ეთრიო** (36 კავშ.[1]) ეთერი ZAB.

**ეთრიო** მიწაზე მიეთრიო-მოეთრიო Z.

**ეთქუა** E.

**ეიგავა** იგავით ეუბნა ZAB.

**ეიმედა** იმედად დაიდვა ZA.

განუმარტავია B.

**ეიჭუა**[2] ეჭვი ქნა ZA.

ეჭვი ექნა B.

**ეკალა** (ხე) ბრწამლი ZAB.

(ხე) ბურწუმელი, ღიჭი C.

**ეკალი** საჩხვლეტელი შამბთა, ხოლო ხეთა ეკალთა ქ ა ც ვ ი ეწოდების (ეწოდება A) ZA.

განუმარტავია BCD. (ბალ.) ეკალი ბალახისა არს, ხოლო ქ ა ც ვ ი ხისა ეკალსა E.

ნ. ნაეკლარი; შდრ. აქოქ.

**ეკალმუხა** (ხე) შავი ხეა მძიმე ZAB.

(ხე) შავი ხეა და მძიმე CD. (ხე) E.

ნ. აბანოზი.

**ეკანძუალა** (ეკანძვალა ZACabDE) (ბალ.) ZABCDE.

**ეკვატანი** ი ო ს ი პ ო ს.[3]: „ბრძანა სამეფოთა მოსაჴსენებელთა შინა ძიება მათთვის და პოვა ეკვატანთა შინა, კარის შინა მიდიასასა, წიგნი, რომელსა“ DE[4].

**ეკვდარი; ეკვდერი; ეკვდერი, ეკვდარი** ნ. ეკუდარი.

**ეკვეთა** ნ. ეკუეთა.

**ეკვტერი** ნ. ეკუტერი.

**ეკიდა** კიდებულ იყო ZAB.

**ეკკლესია** (31, 8 იერემ.) ეკლესია ZAa.

ნ. ეკლესია, იეკკლესიეს.

**ეკლა** კლვა ექმნა ZAB.

**ეკლესია** შესაკრებელი ZABCDE.

ნ. ეკკლესია.

**ეკლესიასტე** საანჯმნო სიტყვათა ქადაგება ZABC.

**ეკლოვისი და კაროსი** (ეკლოვისი BC, ეკლოვიოსი D, ეკლვიოსი E) სენნი არიან, რომელ კაც(ი) სამ დღე მკვდარივით იქნება და მერმე გა(ნ)ცოცხლდების ZA.

კაროსი და ეკლოვისი სენნი არიან, რომელ კაცი სამ დღე მკვდარივით იქმნება და მერმე გაცოცხლდება B. კაროსი და ეკლოვისი (ეკლოვიოსი Cq) სენნი არიან ორნივე, რომელ კაცი სამ დღე (სამ დღე კაცი CqD) მკვდარსავით იქნების და მერმე გაცოცხლდების CD. კაროსი და ეკლოვიოსი ესენი ორივე სენნი არიან, რომელ სამ დღე კაცი მკვდარ იქნების და კვალად განცოცხლდების E.

**ეკმაგიო** ტვიფრვა, გინა ბრწყინვალება ZA.

რომელ არს ტვიფრვა, გინა ბრწყინვალება B. ე კ მ ა გ ი ო, რომელ არს ტვიფრვა. ე კ მ ა გ ი ო, რომელ არს ბრწყინვალება (+ ასრე ეწერა ორგან[5] D) CDE.

**ეკრიბა** ეგროებინა ZA.

ეგროებინასავით B.

**ეკრძალე** თ ა ვ ს ა შ ე ნ ს ა და იგულე თ ა ვ ი შ ე ნ ი ერთ არს ZAa.

**ეკრძალებოდა** (2 მჯულ. 6, 13)

კრძალვას უყოფდა, ⌈ეფრთხილებოდასავით⌉ B.

**ეკუდარი** (ეკვდარი ZAB; ეკვდე-

[1] იოანე პეტრიწის შრომები (წიგნი II, გვ. 89, 30). [2] ნუსხებში: „ეიჭვა“. [3] შდრ. A—675, 183 г, 8. [4] E-ში სიტყვა მოწმობიანად გადახაზულია. [5] გულისხმობს იოანე პეტრიწის თარგმანებას (II, თავი 1, გვ. 17 და თავი 29, გვ. 78).

რი, ეკვდარი D; ეკვდერი E). მცირე სამწირველო (სამწირველო AB) ZAB.

განუმარტავია DE.

**ეკუეთა**[1] ძლიერ ეძგერა ZAB.

ეცა C. განუმარტავია D.

**ეკურნა** სიმრთელე მიეცა ZA.

მრთელება ექმნა B.

**ეკუტერი**[2] იგივე ეკვდარი ZAB.

ეკვდარი, მცირე ეკლესია Cb.

ეკვდარი Caq.

**[ელ ნ. აელება].**

**ელამი** (40, 47 ეზეკ.) ბჭეთა თანა აღაგიან სადგომი კაცთათვის, რათა ჰამბ(ვ)ის(ა) შესლვა-გამოსლვადმდე მუნ დაიცადონ (დაიცადოს B) ZAB.

(ეზეკ. 40, 47) კარის პჭის გარეშე აღაშენებდენ სადგომსა კაცისასა, რათა ამბისა გამოსლვამდე მუნ დადგეს კაცი Cab.

შდრ. ელამონი.

**ელამი** (76, 57 ფსალმ.) მრუდთან ნახე ZA.

მრუდი BCabE. მრუდი, გინა კამარა დრეკილი Cq.

ნ. დააელმა.

**ელამიტელი** ZA.

**ელამონი** (40, 21 ეზეკ.) კარის ადგილს სადგომი ადგილი ZAa.

დიდი კამარა AbB. ესე არს დიდი კამარა, ხოლო ე ლ ა ჲ დიდს კამარას ქვეშ სვეტის კამარა Cab.

შდრ. ელამი 1.

**ელაჲ** ელამონს ქვეით მომცრო კამარა ZAB.

ელამონთან ნახე Cab.

**ელაჲ** (40, 21 ეზეკ.) კარის პირი ცალი ZAa.

ელაპარაკა Cb.

**ელასამონი** ერთის ჩხირით ზეთის კერთხევა B.

**ელატი** მაშინებელი, გინა მწაფელი. ო ე ლ ა ტ ი ონის მიერ ართრონისა დავნიშნეთ — მ ა რ ბ ი ე ლ ი; ხოლო ინის მიერ ი ე ლ ა ტ ი დავნიშნეთ — ხ ე ე ლ ა ტ ი. ესე ჭართა მაარებელთა არს. კათიღორიას[3] თავსა, ესე იგი არს ჭართა ო ო ჰ ო ჰ ა რ ი და ხ ე ე ZA.

მაშინებელი, გინა მწაფელი. ო ე ლ ა ტ ი ონის მიერ ართრონისა დავნიშნეთ—მ ა რ ბ ი ე ლ ი, ხოლო ინისა მიერ ი ე ლ ა ტ ი დავნიშნეთ—ხ ე ე ლ ა ტ ი. ესე ჭართა მაარებელთა არს ო ო ჰ ა რ ი და ხ ე ე B. მაშინებელი, გინა მწაფელი. ო ე ლ ა ტ ი და ი ე ლ ა ტ ი ონისა მიერ ართრონისა დავნიშნეთ — მ ა რ ბ ი ე ლ ი. ხოლო ინისა მიერ დავნიშნეთ—ხ ე ე ლ ა ტ ი. ესე ჭარების ო ო ა ჰ ა რ ი და ხ ე ე, ასე გასინჯე C.

შდრ. ელატი 2.

**ელატი** (ხე) ნაძვი ZABCD.

**ელაღობა** ეხუმრა ZAB.

**ელდა** ანაზდი შიშით მიბნედა ZACD.

ანაზდად შიშ-თ მიბნედა B. შიშ ანაზდი E.

**ელევენი** საზრდელია მწყერმარჭილთა, სავნებელს არგებს ZAB.

საზრდელია მწყერმარჭილისა, სავნებელს არგებს. კვალად ელევენი ეწოდების სარკმელსა კამაროსანსა მაღლა სახლთა და ტაძართასა Cab. (ბალ.) საზრდელი მწყერმარჭილისა, სავნებელს არგებს Cq. (ბალ.) DE.

**ელევენი**[4] (40, 37 ეზეკ.) სარკმე-

---

[1] ნუსხებშია: „ეკვეთა“. [2] ნუსხებშია: „ეკვტერი“. [3] შდრ. A—250, 154 r—v. [4] წყაროშია: „ელევისა“.

ლი კამაროსანი მაღალი ტაძართა შინა, გინა სახლთა (+ შინა ZAa) ZA.

სარკმელი კამაროსანი მაღლა ტაძართა შინა და სახლთა B.

ნ. სარკმელი.

**ელეილნი** (ელეილნი და თროილნი Cab) (41, 8 ეზეკ.) სართულები ZAB.

ერდო, გინა სართული (+ ეზეკ. 41, 8 Cb) Cab.

ნ. თროილნი.

**ელელეცი** ტყირპი ZA.

ტყირპია B.

შდრ. ელენთა.

**ელენთა** ღორთა და თევზთ(ა) ტყირპი ZAB.

ღორისა და თევზის ტყირპი C.

შდრ. ელელეცი.

**ელეონი** ერისიონი ZAB.

ა ღ ვ ს ე ბ ი ს ა, კ ვ ი რ ი ლ ე ს ი: „რომელი-იგი ელეონით ღრუბლით ამაღლდა" E[1].

**ელვა** (3, 73 დანიელ) ქუხილში ნახე ZA.

ქუხილთან ნახე B. ელვის ბუნებისათვის ქუხილთან (ქუხილისა თანა CqD) დავგიწერია CD. ელვისა რა არს, ქუხილთან სწერა E.

ნ. იელვა, მოელული, მუაელვებს, საელვებელი, ცისიერი.

**ელვანა** (მწერ.) წყალზე შავნი ჭუანი მიმორბენალნი Z.

(მწერ.) წყალზე (+ რომ Ab) შავნი ჭუანი მიმორბიან A. (მძრომ.) წყალზე რომ შავი ჭუანი რბიან, ცეკვანა B.

ნ. ცეკვანა.

**ელვარე** ილეკრო მოელვარე ZA.

ბრწყინვალებასავით ჰქონდეს BCb. განუმარტავია CaqDE.

ნ. აელვარე, მოუელვარე, მუაელვარე.

**ელვიმას** (ელვიმს CD) (13, 8 საქმე) მოგვი, გინა განდგომილი ZAB.

მოგვი, გინა განდგომილი (+ საქმე მოციქულთა 13, 8 Cb) CD.

**ელიანდრე** (ხე) სურო ZABE.

(ხე) სურო, ფათალო CD.

**ელიატექსენი** ვითარმედ გვარი ყოველთა გვართა, და პირველი უსაზღრობა, ესე იგი არს ძალი ა ნ ა ლ კ ე ს ტ ა ტ ი, ვითარმედ მოუკლებელი უსაზღრობა(ჲ)[2] ZAB.

ელიატექსენი (ელეატექსენი E), ვითარ გვარი ყო(ვ)ელთა გვართა, და პირველი უსაზღ(ვ)რობა, ესე იგი არს ძალი ა ნ ა ლ კ ე ს ტ ა ტ ი, ვითარმედ მოუკლებელი უსაზღრობა (+ ეე კავშირი E) CDE[2].

**ელიედ** ელოდინე ZA.

ელოდინების BCb.

**ელიკრიტონი**[3] მრავალფეროზა ZABCD.

მრავალფერობა (ეზეკიელის ა : დ) E.

**ელის** ელოდინების (8, 7 ოსე) ZAa.

⌈ელმად მსწრაფლად⌉ Cb.

**ელმოდა** (+ 12, 2 გამოცხ. ZA) სტკიოდა ZABCb.

ელოდინების იცდის ZAB.

**ელოჲ, ელოჲ, ლიმა, საბაქთა-**

---

[1] შდრ. A—1109, 128 r; შემდეგში სიტყვა მოწმობიანად გადახაზულია. [2] აღებულია იოანე პეტრიწის შრომებიდან (II, 145, 10). [3] წყაროში: „ილექტროჲსაჲ".



ნი (ელოჲ, ელოჲ, ლამა საბაქთანი Cb) (15, 34 მარკ.) ღმერთო ჩემო, ღმერთო ჩემო, რისათვის დამიტევებ მე ZABCb.

**ელოცა** ლოცვა ექნა ZAB.

**ელქაჯი** (ოთხფ.) თხა წინათ მოარული ZAB.

(ოთხფ.) თხა წინ მოარული CD. (ოთხფ.) E.

ნ. თხა.

**ელქიმი** სენია, გვამზე დაჰყრის მქავანს ZA.

სენია გვამთ გამონაყარი და მქავანი B. გამოყრილი (ნაყარი D) გვამთ(ა) სენია CD. სენია E.

**ელჩი** თურქთ ენაა, ქართულად დესპანი და ომირა ჰქვიან ZA.

თათართ ენაა, ქართულად დესპანი და ომირა ჰქვიან B.

ნ. მოციქული.

**ელხინა** ლხინებულ იქმნა ZA.

ლხინება ექნა B.

**ემბაზი** საბანელი განსაწმედელი ZA.

საბანელი გა(ნ)მწმედელი BCD. განუმარტავია E.

**ემეთქუების** (ემეთქუჱბის Z, ემეთქვების D) ემთქმელების ZABCD.

**ემენი** სიტყვის მოუგონლობის ზრახვა ZACab.

სიტყვის მოუგონებლობის ზრახვა B. განუმარტავია CqDE.

**ემეფა** მეფობა ექ(მ)ნა ZAB.

**ემთასანია** ნ. ემფასანია.

**ემიდა** ამანი, რომაელთ მღვდელთ სამკლავე; ამანში ნახე ZA.

ამანი, ლათინთ მღდელთ სამკლავე B. ამანი, ფრანგთ მღდელთ სამკლავე C. ამანი, ფრანგული მღდლის საბუჭარი D.

ამანი E.

**ემლოცველე** (37, 3 იერემ.) მილოცე ZAa.

⌈ემონა⌉ E.

**ემორჩილა** მორჩილ ექმნა ZAB.

**ემოსა** ეცვა ZAB.

**ემოქმედა** ექნა ZAB.

**ემოწმა** მოწამედ შეექნა ZAB.

**ემპლასტრა** (ემპლასტრო BCE, ემპლასტო D) მალამა ZA.

მალამო BCD. წამალი ამო E[1].

**ემრავლა** მრავლად აღუჩნდა ZAB.

**ემსგავსა** მსგავს ექმნა ZAB.

**ემსხუერპლა** (ემსხუჱრპლა ZA) მსხვერპლი შეეწირა ZAB.

**ემტერა** მტერობა უქ(მ)ნა ZAB.

**ემტკუეფრა** (ემტკუჱფრა ZA) მტკუეფრთან ნახე ZA.

მტკვეფრ ექმნა B.

**ემუდა** ცალის ფერჴის ბორკილი(ა) სატყვეო ZA.

ცალის ფერჴის ბორკილია ტყვეობის ნიშანი BCb. განუმარტავია Caq. ⌈ბორკილსა ქვია, მე მითარგმნავს ღალაბერიძეს დათუნას⌉ D. ამუდა, დიდი ჯოხია კეტივით E. ვისრამ: „ფე(რ)ჴთა დაუჴსნელი ემუდა მიყრიაო“ CaqDE[2]; ნეტაფრას: „უბრძანა გვემა (+ მათი Cb) ამუდაებითა, ვიდრე მოყარნეს ჴორცნი მათნი“ CD, ნეტაფრ.: „სხვათა უბრძანა, რათა ჰგვემნეს იგინი ამუდაებითა, ვიდრემდის მოჰყარნეს ჴორცნი“ E.

**ემუღროდა** (ემუღრობდა Cab) ექადოდა ZAB.

---

[1] წერებულა: „წამალი რამ არის“. [2] Cb-ში გადახაზულია მოწმობა.

რქით მიწას (ს)თხრიდა, ბუღრაობდა Cab.

**ემფარველა** მფარველ ექმნა ZAB.

**ემფასანია** (ემფასნი D, ემფასანი E, ემთასანია Ab) (194 კავშ.)[1] ესე არს ფუფუნება, გინა მოუკლებელი კეთილი ZA.

(141, 194 კავშ.)[1] ესე არს ფუფუნება, გინა მოუკლებელი კეთილი B. (141, 194 კავშ.)[1] ემფასანია არს ფუფუნება, გინა კეთილ-გონება, გინა სიმდიდრე, გინა მრავალწელობა Cab. რმა, რედ კ ა ვ შ.: „ვინა და უკანასკნელთაცა შორის არიან ემფას(ა)ნი პირველთანი და ყოველთად ყოველთანი მივნებანი“ CqDE.

**ემძლავრა** (+ 50, 33 იერემ. Z) მძლავრება უყო ZA.

მძლავრება ეყო B.

**ემწარა** მწარედ აღუჩნდა ZAB.

**ემწევა** მწედ ექმნა ZAB.

**ემხოვლებოდა** ნ. ემხოლვებოდა.

ემხოლვა CqDE.

**ემხოლვებოდა** (ემხოვლებოდა ZA, ემხოლვაებოდა Cb) კაცი კაცს ეხვეოდა ZA.

კაცი კაცს ეხვეოდეს BCb.

**ენა** (+ 7, 33 მარკ. ZAa) საუბრის ასო ZA.

განუმარტავია BCDE.

ნ. ენოვანი, ირმის ენა, მზეენაობა, ნაენავი, ორენა, ფურის-ენა, ძაღლის-ენა.

[ენაავი ნ. იენავა].

**ენადირა** ნადირობა ექ(მ)ნა ZAB.

**ენადღეობა** (50 კავშ.[2]) ენასაჩინოობა ZAB.

**ენათლა** განთიად იყო ZAB.

**ენამეროს** ყოვლადღე(თ) ცხრო(ვ)ების სახელია ZABCD.

ნ. აფიკაროს, ცხრო.

**ენამზეობა** ენაგანათლებულობა ZAB.

**ენას** (126 კავშ.[3]) ერთობა ZABCb.

[**ენასტასიაჲ** ნ. ანტიპარასტასია].

**ენაყროვნა** ნაყროვ(ა)ნება ექ(მ)ნა ZAB.

**ენდალმა** წერილი ბრძანებათა ღ῀თისა, გინა მეფისათა ZA.

წერილი ბრძანება ღ῀თისა, გინა მეფისა B. ენდალმა ეწოდების წერილთა ბრძანებათა, ესე იგი არს მცნებათა ღ῀თისათა, გინა მეფისათა CD.

ნ. წერილი.

**ენდრო** (ბალ.) (39, 33 გამოსლ.) წითელი საღებავი ZA.

(ბალ.) BCDE.

**ენდრონიკა** (ბალ.) ZABCDE.

**ენება** უნდოდა ZA.

ნება ეყო B.

**ენების** ედების, გინა შეეხების Caq.

ედების, გინა შეედების Cb.

**ენერგა** დარგულ იყო ZAB.

**ენთება** ეტყინება თუ ეკიდება ZA.

ეკიდება თუ ეტყინება B.

**ენთელი** წყალთა თოში სამრიგი არს: მდინარის ფსკერით ამოსული არს ე ნ თ ე ლ ი; რომელი ზე მოაქვს, არს თ ო შ ი; და რომელი ზედ შეუყინავს, ანუ ნალეწი მოაქვს, არს ხ ო რ გ ი, გინა ხ ო რ დ ი ZA.

წყალთა თოში სამგვარი არს: მდინარის ფსკერიდამ აღმოსული არს ე ნ თ ე ლ ი; რომელი ზე მოაქვს, არს თ ო შ ი; და რომელი ზედ შეუყინავს, ანუ ნალეწი მოაქვს, არს ხ ო რ გ ი, გინა ხ ო რ დ ი B. წყალთა თოში სა-

---

[1] იოანე პეტრიწის შრომები (წიგნი, I, გვ. 86, 20; 116,5). [2] იოანე პეტრიწის შრომები (წიგნი II, გვ. 107,18). [3] იოანე პეტრიწის შრომები (წ. I, გვ. 78,6).



მად ითქმიან: რომელი მდინარისა ქვე ალმოვალს, არს ენთელი; და რომელი ზე მოაქვს არს თოში; და რომელი ზე შეუყინავს, ანუ ნაწილი მისი მოაქვს, იგი არს ხორგი და ხორდი (+ ხოლო რა ხორგი და თოში ზედაზედ შეაგროვა, ეწოდება შოლარი Cq) CD. წყალთა თოში სამად ითქმის: რომელი წყალთა ქვეიდამ ალმოვალს, არს ენთელი; და რომელი ზე მოაქვს, არს თოში; და რომელი გაუყინავს და ანუ მისი ნალეწი მოაქვს, არს ხორგი, ვინა ხორდი E.

**ენთიებულათო** 37, 12 იობ ZAa.

**ენთუსია** (+ 15 კავშ.[1] ZABCb) სული ღ͞თივ გაბრწყინვებული ZABCab.

იე კავშირისა: „ვითარცა ენთუსია-ქმნილი შესტრფისო მას" CqD.

**ენიოტი**[2] (ენიოჲ B) კლემაქსში: რომელმან ცხენი კეთილად განწვრთას Z. (+კლემაქსში Aa) „მაშინ გამოჩნდეს ენიოტთა ქელოვნება, ოდეს გამოუცდელითა ცხენითა სძლონ და ცხენნი იგი განარინნენ", მქედარი მგონია ZAa.

რომელმან ცხენი კეთილად გაწვართოს B.

**ენიშა** ენიშნა ZAB.

**ენიშნა** ნიშნად ექმნა ZA.

ნიშან ექმნა B.

**ენკრატისი** დედათ მოწესე, ყოვლად მომჭირნე ZAB.

დედათა ეწოდების, ყოველთა საქმეთა მომჭირნეთა, — ენკრატისი, ხოლო მამათა — მონაზონი (მონოზანი Cq) C. დედათ ყოველთა საქმეთა მომჭირნესა ეწოდების ენკრატისი, ხოლო მამათა — მონოზანი D. ღედათ მონოზანია ყოვლის საქმისა მომჭირნე E.

**ენნიაჲ** (ასკიტიკაში) ZABCb.

არს სურვილი სულისა ღ͞თისა მიერ ქმნილი იგი სულთა ზედა განწმედილთა ყოვლისაგანვე ბოროტისა, რომელნი ჭეშმარიტებითა მით გულისათა იტყვიან, ვითარმედ შემწვარი სიყვარულითა მე ვარ Cq.

**ენოვანი** ენა მრავალ-მეტყველი ZAa.

**ენსტასია** ანტიპარასტასიასთან ნახე ZAB.

ხოლო ანტიპარასტასი(ა) (ანტიპარასტი D) არს მითვალვაჲ ვიდრემე ულონოებისაჲ, ხოლო ჩვენებაჲ ვიდრემე და ესრეთ მქონებელი არარაჲთ განრყუნის თქმულსა. ხოლო ენსტასი არს თვით მის ულონოებისაცა რაჲთურთით არა მითვალვაჲ, არამედ უკუნ(რ)ლვევაჲ მისი CD.

**ენტელექია** შემასრულებელი ZAB.

რომელ არს შემასრულებელი C. ენტელექია, რომელ არს შემასრულებელი DE.

**ენქერი** ქელისახოცი ZCab.

ქელსაქოცი AaBCqDE.

**ეომა** ბრძოლილ იყო ZAB.

**ეოტა** გაექცი(ვ)ა ZAB.

**ეოცა** ოცნება მიეცა ZA.

ოცნება მიიღო B.

**ეოხა** ოხა მიიღო ZAB.

**ეპაზმა** დედაბერთა მიერ დაჩურჩნა ჩჩვილთა ზედა, რეცა შემლოცველობა, და შუბლთა ნერწყვითა წარჭოცა და დამბერველობა მი და მო ZA.

დედაბერთა მიერ ჩჩვილთა ზედა დაჩურჩნა, რეცა შემლოცველობით, და შუბლთა ნერწყვითა წარჭოცა და დამბერველობა მი და მო B. ეპაზმა

[1] აღებულია იოანე პეტრიწის შრომებიდან (წიგნი II, გვ. 49,35). [2] უნდა ენიოხი (ტ და ხ ასოთა აღრევის გამო ნუსხურ ნაწერში).

არს დედაბერთა მიერ ჩჩვილთა ზედა დაჩურჩნა, რეცა შემლოცველობით, და წარკუცა შუბლთა ნერწ(ყ)ვითა, (+ და Cq) დამბერველობა მი და მო CDE.

**ეპარხოზი** (ეპრახოზი E) დიდი ვეზირი ZAB.

პიტიახში, დიდი ვეზირი C. პატახში D. განუმარტავია E.

ნ. ვეზირი.

**ეპატი** (ეპატა AbBC) უფროსის ქელქვეშე ZAaB.

გრიგოლი ღ° თის მეტყველი, მეერგასისე დღისათვის თქმულში AbC.[1]

**ეპატრონა** ეუფლა ZAB.

**ეპივატნი** (27, 29 ეზეკ.) მენავენი ZAB.

მენავე Cab.

**ეპირატების** (35 კავშ.)[2] ეპირველების ZAB.

**ეპისკოპოსი** ყო(ვ)ელთა ზედა მხედველი ZACDE.

ყოველთა ზედა დამხედველი B.

ნ. საეპისკოპოსო.

**ეპისტატი** (ეპისტატისა C) მუშაკთ თავისმდევი ZA.

მუშათ უხუცესი BC.

**ეპისტოლე** მინაწერი ZABCDE.

**ეპიტაფია** საფლავსა ზედა (+ ბერძულია ZAB) ZABCDE.

ნ. გენეთლია.

**ეპიტიკოსი** მეფის მეკ(რ)ლმე ZB.

მეფის მეკრმლე A. მეფის კუმილი Cab.

**ეპიტირიტი**[3] (+ ეფთვიმი ქართველი ZAa) დამხედავი ZABC.

**ეპიტრაქილი** მღ(რ)დლის ოლარი ZB.

მღვრდლის ოლარი A.

**ეპიტროპი** ჯანიშინი ZAa.

[მოადგილე პატრიარხისა] Cb.

**ეპიფანია** ზედსაჩინო, სიფრიფანა ZACb.

ზედსაჩინო, ბერძულად B. ზედ საჩინო CaqD. ეპიფანია, რომელ არს ზედსახილავი ველისა ყოვლითურთ ვერ-მქონი სიღრმისა, ვითარცა გამოჩენილი E.

ნ. გენეთლია, ველის-ზედათი, რაოდენობა, სიფრიფანა, სხეული.

ეპომიდი ისო ზირაქი 45, 10 BCq.

**ეპრახოზი** ნ. ეპარხოზი.

**ეპრექონი** რაცაღა მოკელება ZAaCD.

განუმარტავია Ab. მოკელე რამ არის B. რაღაც მოკელება E.

ეპუნი ისო ზირაქი 45 B.

**ეჟუანი** (ექვანი ZADE) (39, 23 გამოსლ.) საკღერი ZA.

განუმარტავია BCDE.

შდრ. ეჭუნები, ზარაზინი.

**ეჟურა** მარჩილი ZABCb.

ა ნ დ რ ი ა ს ა ლ ო ს შ ი: „მომეც დრაჰკანი ანუ ეჟურა" CaqDE[4].

**ერ** (31 ნემეს.) არა ZAB.

**ერ** (1, 4 მალაქ.) ერი ZAa.

**ერანი** (+ ერანი CD) შეწყობილად იწოდების, გინა შედგმულად (შედგომილად C) (+ ანუ შენაწევრებულად BCD), ანუ მრავალ ერად (მრავალი ერთად CD) შეკრებულად. ამის ძ(ა)ლი-

---

[1] B-ში წყაროზე მითითება გადახაზულია. [2] იოანე პეტრიწის შრომები (II წ. გვ. 88, 31). [3] შდრ. იოანესა და ეფთვიმეს ცხ-ბა, ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ს გამოც., 60, 1 (ნუსხებში: „ეპიტირატი"). [4] Cb-ში მოწმობა გადახაზულია.



თაცა სომხით(ს) ე რ ა ნ ა დ ეწოდენ მრავ(ა)ლ-გვარობისა-თვის და მრავ(ა)ლ-თესლობისა. კვალად ე რ ა ნ ი ეწოდების, რასაცა ზედა ვინმე ქმითა მოტირლობდეს, გინა მომღერლობდეს ZABCD.

ნ. მეერანე.

**ერბო** (7, 15 ესაია) ცხიმში ნახე ZA.

7, 15 ესაია B. განუმარტავია CDE.

**ერბოკუერცხი** (ერბოკუწრცხი ZA, ერბოკვერცხი B) ZAB.

**ერგასი** (+ 21. 11 იოანე ZA) ორმოცდა(ა)თი ZABCDE.

**ერგება** ეკურნება. ე რ გ ე ბ ა — შორს ნათესავი შჯულიერად (რჯულიერად B) მი(ჰ)ხვდება ZAB.

**ერგო** ეკურნა, გინა წილად ხვდა ZAB.

**ერდო** (1 მეფ. 9, 25) სახლის ზედა კერძო ბანი ZA.

სახლის ბანი BCD. განუმარტავია E.

ნ. მეერდოვე.

**ერევიედ** (+ 3 ეზრა 4, 5 ZAa) მოერევიან ZACb.

მოერევინ B.

**ერევინდი** (ერევენდი CaqD) (ბალ.) მუხუდო ZABCD.

დ ი დ ს ტ ვ ი ბ ი კ ო ნ შ ი: „მწნილი დაეგების თვინიერ ზეთისა, ქნდური მგბარი, ერევინდი და ქმელი ლელვი, ხოლო წვენი ერევინდისა მიეცემის ძმათა ნაცვლად თერმონისა და ხილის წყალი ნაცვლად ღვინისა ძირაკისა თანა“ E.

ნ. მუხუდო.

**ეროჲ** საწყმედო უკუნისამდე ZA.

საწყმედო უკუნობით(ა) BCD.

ნ. ხაროჲ.

**ერვისივმა, ერვისივიმა** ნ. ერვსივმა.

**ერთაჲ** მხოლო(ჲ) ZAB.

**ერთბამად** (15, 6 ივდით) ერთპირად ZAa.

ერთობილად B.

**ერთბერ** ერთპირ ZAE.

ერთპირად BCabD.

**ერთეული, ორეული, ხუთეული, ათეული** ZAa.

**ერთი** (+ 3, 27 რიცხვ. ZAa) უტოლო ZAB.

განუმარტავია CDE.

ნ. გააერთე, ერთაჲ, ერთბამად, ერთბერ, ერთეული, ერთმანერთი, ერთობ, ერთობით, ერთობილად, ერთპირად, ერთპირობით, ერთრაჲსა, ერთშაბათი, ერთხელ, ერთჯერ, იერთა, მიერთამდე, მიერთი, საერთო, უერთის, ურთიერთს, შეერთება, შეუერთე.

**ერთმანერთი** 4, 11 იობ ZAa.

**ერთობ** ერთპირად ZAa.

**ერთობით** ზოგად ZAa.

**ერთობილად** ყო(ვ)ელთა ერთად ZAB.

**ერთპირად** ყოველთა ერთქმად ZA.

ყოველთა ერთად B.

**ერთპირობით** ერთის პირის მიცემით ZAB.

**ერთრაჲსა** (2, 10 ისო) ერთხელად ZAB.

[**ერთშაბათი** ნ. კვრა].

**ერთხელ** ერთჯერ ZABCD.

[**ერთქმა** ნ. შეერთქმავდენ].

**ერთჯერ** ერთგზის ZAB.

**ერი** მსოფლიო კაცი ZA.
მსოფლიო კაცნი B. ჯარი Cab. განუმარტავია CqDE.
ნ. დედაკაცი, ერის-თავი (2 ხან'თანაც), ეროსანი, საერო.

**ერიდებოდა** რიდი აქვნდა ZAB.

[ერიკა ნ. თაფლი ველური].

**ერისვა** ეპარსა ZAB.

**ერისთავი** (+ 4, 7 მსაჯ. ZAa) ჯარის თავი ZAaB.
ჯარის უფროსი (+ 4, 7 მსაჯ. Ab) AbCab. განუმარტავია CqDE.
ნ. სტრატილოსი, ხანი 2.

**ერისიონი** (ერისონი C) ცისიერი, მთის თავ(ს) ზეით(ი) ZAB.
ეფთვიმე ქართველი[1]: „გამოჩნდა მცირედი ღრუბელი ერის(ი)ონსა ზედა და მასვე ჟამსა აღივსო ცა ღრუბლითა“ C.
ნ. ელეონი, ირესიონი.

**ერიცხვა** რიცხვი აელო ZAB.

**ერკემალი** (ოთხფ.) მნერბავი ცხოვარი ZAB.
(ოთხფ.) CDE.
ნ. ცხოვარი.

**ერკინა** (+ 32, 24 დაბად. ZAa) რკენა უყო ZA.
რკენა ეყო B.

[ერკოლატი ნ. საერკოლატო].

**ერმაული** (+ 45 კავშ.[2] D) 33 ნემეს.: „რომელმან მოულოდებელად პო(ვ)ა საუნჯე ნებსით(ი), ვიდრემე ერმაულსა დახვდა არა წინააღრჩევა“ ZABCDE[3].

**ერმი** ოტარიდი, ესე არს მეორესა ცასა ზედა, რომელსა (+ მას ცასა ZAa) ეწოდების ცორანო ZA.
ოტარიდი. ესე ერმი არს მეორესა ცასა ზედა, ხოლო ცაჲ ესე დასავლით აღმოსავალად იძვრის, წელიწადთა შინა ერთგზის გარდაბრუნდების; ხოლო ერმისა სიდიდე არს სამას სამეოცდაათი ათასი ეჯი B. ოტ(ა)რიდი. ერმი არს მეორესა ცასა ზედა, ხოლო ცაჲ ესე მოიქცევის დასავლეთით აღმოსავ(ა)ლისა მიმართ ერთჯერ წელიწადთა (წელიწადსა Cb) შინა, ვითარცა ცაჲ მზისა. ხოლო არს სიმგრგვლე ცისა მის ხუთი ბევრის-ბევრი და ოთხას და რვა ათას ორასოთხმოცდაათი ეჯი; სივრცე მისი ერთი ბევრის-ბევრი და შვიდი ათას (+ და Ca) რვაას ოცი ეჯი. ქვეყანით(ი) იქიმდე რვაას სამოცი ათას ცხრაას და ათი (ცხრა ათი Ca) ეჯი. ხოლო ერმის სიდიდე არს სამას სამოცდაათი ათასი ეჯი. ამისა სახეობასა იტყვიან უწვერულისა ჭაბუკისასა, შეჭურვილისა, ქელთა ქონებად ძლევისასა. ხოლო ამ ერმის ცაში ერთი (+ სხვა Ca) ვარსკვლავია, არს სიმგრგვლე მისი ათას ას ოცდაათი ეჯი Cab.—(+ ოტარიდი Cq). ესე ერმი არს მეორესა ცასა ზედა, ხოლო არს ცისა მის სიმგრგვლე ხუთი ბევრი და (+ ოთხას D) რვა ათას ორას ორმოცდა რვა ეჯი. ხოლო სივრცე მისი ერთი ბევრი და შვიდას ოცი ათას რვაას ოცი ეჯი. ქვეყნიდამ (ქვეყნით D) იქიმდე რვაას სამოცდაათი ათას ცხრაას და ათი ეჯი. ამ(ა) ერმის(ა) ცაში ერთი სხვა ვარსკვლავია. არს სიმგრგვლე მისი ათას ას ოცდაათი ეჯი, ხოლო ერმისა სიდიდე არს სამ(ა)ს სამოცდაათი ათასი ეჯი. ესე მოვლის სიმგრგვლესა ცისასა წელიწადსა შინა ერთგზის, ამისა სახეობა-

---

[1] შდრ. იოანესა და ეფთვიმეს ცხ-ბა, ივ. ჯავახიშვილის გამოც., 55,14. [2] იოანე პეტრიწის შრომები (ტ. II, 104, 24). [3] ნემესიოსი, „ბუნებისათჳს კაცისა“ (გვ. 134, 16—18). CaqD წყაროს მიათითებს, მოწმობა კი არ მოჰყავს

სა იტყვიან უწვერულისა ჭაბუკისასა, შეჭურვილსა, ჴელთა ქონებად ძლევისასა CqD. ესე ერმი არს მეორესა ცასა ზედა, ხოლო არის ცისა მის სიმგრგვლე ხუთი ბევრი და ოთხას რვა ათას ორას ორმოცდა რვა მილიონი, ხოლო სივრცე მისი ერთი ბევრი და შვიდას ოცი ათას რვაას ოცი მილიონი. ქვეყნიდამ იქიმდე რვა(ა)ს სამოცდაათი ათას ცხრაას და ათი მილიონი. ამა ერმის ცაში ერთი სხვა ვარსკვლავია. არს მისი სიმგრგვლე ათას ას ოცდაათი მილიონი, ხოლო ერმის სახე უწვერულისა ჭაბუკისა აქვს შეჭურვილი, ჴელთა აქვს ძლევა. ესე მოვლის სიმგრგვლესა ცისასა წელიწადსა შინა ერთ გზის. ხოლო სიდიდე მისი არს სამას სამოცდაათი ათასი მილიონი E.

ნ. ერმისა, ცა, ცთომილნი.

**ერმიანი** ესე იგი არს, რაჲამს საშჯელსა (სასჯელსა Cab) შინა განსაჯონ ვინმე თვინიერ თანაყოფითა ორკერძოთა მათ მოსარჩლეთათა (მოსარჩლეთაჲთა Cab) ZABCab.

**ერმისა ოთხშაბათი** ZAB.

ნ. კვრა, შაბათი.

**ერო** „ჴმითა ელადელთათა ორისათვისვე ესრეთ ითქმის: ვიტყვი და ვტრფიალებ[1], ხოლო ქართულად (ქართულთა B) ყოვლად უმსგავსოა (უმსგავსო არიან B)" ZAB[2].

„შეისწავე, ვითარმედ ჴმითა ელადელთაჲთა ჰგვანან სიტყვა ესე: ვიტყვი და ვტრფიალებ, რამეთუ ორისათ(ვის)ვე ითქმის ესე. ხოლო ქართულად ყოვლად უმსგავსო არიან CD[2].

[ეროდიონემ ნ. ყარყატი; შდრ. ეროდიოს].

**ეროდიოს** (ფრინ.) ფრინველი ესე მოძაგე არს მამლობისა და ბუნების(ა) მიერ რა იიძულებს მართველობად, რათა არა აღიჴოცოს თესლი მისი სიძაგულსა მას. იძულებით შეერთებასა, უგემურობით რითამე გარ-მიქცევით(ა) საანჯმნო ჰყოფს. ეროდიოს ებრაულ არს, ვიეთთაგან ყ ა რ ყ ა დ ა დ ითქმიან (ითქმის B), ვიეთთაგან არა ZAB.

(ფრინ.) ეროდიოს (მ)ფრინველი მოძაგე არს მამლობისა და იძულებით რა ბუნებითა ეიძულებოდის (იიძულებოდის CbqD) მართველობად, რათა არა აღიჴოცოს თესლი მისი სიძაგულსა მას და იძულებით შეერთებასა, უგემურობითა რათამე გარე-მიქცევითა საანჯმნო ჰყოფს. ვიეთთაგან ყ ა რ ყ ა ტ ა დ ითქმის, ვიეთთა მიერ საეჭველ(ო), რამეთუ ებრაული (ებრ̂ული) არს CD. (ფრინ.) ყარყანტი. ესე მფრინველი მოძაგე არიან მამლობისა და იძულებითა რა ბუნებითა ეძულებოდის მართველობა, რათა არა აღიჴოცოს თესლი მისი სიძაგულსა მას და იძულებით შეერთებასა, უგემურობითა რათამე გარე-მიქცევითა საანჯმნო ჰყოფენ E.

ნ. ყარყატი.

**ეროკვა** როკვა ექნა ZAaB.

**ეროსანი** ყმიანი ZABCD.

**ერჳსივმა** (ერვისივმა ZABCab,

---

[1] იგულისხმება ἐρῶ: 1 (ἐίρω; ἐρέω)=ἐρῶ „ვიტყვი", 2 (ἐράω)=ἐρῶ „ვტრფიალებ". [2] შდრ. A—250, 155 r კიდე, სადაც შენიშვნაა მოთავსებული.

**ერვისივიმა** Cq)[1] (2, 25 იოელ) გესლიანი ZA.

გესლი (2, 25 იოელ) BCb. გესლი Caq.

**ერქეფში** ცერის ბეჭედი ZABC.

განუმარტავია DE.

**ერქუანი** (ერქვანი CabDE) არს, რომელსა სომეხნი გუთანს უწოდენ, საჴნველსა ჴნულთასა. ორის ჴარისასა ეწოდების ო ქ ო ქ ა და ა ჩ ა ჩ ა, ყევრის ჴარისასა— ა რ ო ნ ა, ოთხსა და ხუთს უღელბმულსა — ჯ ი ლ ღ ა და ჴარმრავალსა ბმულსა — ე რ ქ ვ ა ნ ი. და ყოველთავე სახელი ე რ ქ ვ ა ნ ი არს ზოგად (5, 18 ესაია) ZA. გუთანი. რომელთა უღელი ჴარნი აბიან საჴნელთა, ეწოდებიან ო ქ ო ქ ა; რომელთა ყევარი ჴარნი აბიან, ეწოდებიან ა რ ო ნ ა; რომელთა ოთხნი და ხუთნი უღელნი — ეწოდებიან ჯ ი ლ ღ ა, ხოლო ყოველთავე სახელი ე რ ქ ვ ა ნ ი არს და უმეტეს მისი, რომელთა ჴარნი მრავალნი ებნეს B. გუთანი CD.

განუმარტავია E.

ნ. გუთანი, საჴნველი.

**ერჩიან** (+ 1 მეფე 14, 42 ZAa) უჯერებენ ZAB.

**ერჩოლებიან** აწყენინებენ ZAB.

**ერცხვიან** ნ. ერცხჳან.

**ერცხვინა** ნ. ერცხჳნა.

**ერცხჳან**[2] (48, 13 იერემ.) სარცხვინელ ექმნიან Z.

სარცხვინელ ექმნებიან A.

ერცხჳნა[3] სარცხვინელ ექმნა B.

**ერწმუნა** დაეჯერა ZAB.

**ერწო** (ბალ.) ZABCDE.

**ეს** ესე ZAB.

განუმარტავია CDE.

[ეს (ესავს, ესვა, ვესავ და სხვ.) ნ. ს 2].

**ესაბურველა** (ესაბურვლა B) დაუბურა Z.

დ(ა)ებურა AB.

**ესავს** იმედნეულობს ZAB.

**ესარგებლა** სარგებელ(ი) ექმნა ZAB.

**ესაუბრა** ესიტყვა ZA.

ესიტყვებოდა B.

**ესახა** გამოსახულ იყო ZAB.

**ესახლა** სახლი მუნ ჰქონდა ZAB.

**ესე** (31, 41 დაბად.) ახლოსავით ითქმის, ხოლო ი ს ი მიღმასავით Z.

(+ 31, 41 დაბად. Aa) ახლოსათჳს ითქმის, ხოლო ისი მიღმასათჳს AB. ახლოსავით ითქმის, ხოლო ი ს ი და ი გ ი მიღმასავით Cb. განუმარტავია CaqDE.

**ესერა, ასერ(ა), ეგერა, აჰა ერთი** არს ZAB.

ასერა, ეგერა, აჰა სწორია Cab. ასერ CqDE.

**ესვა** იმედნეულობა. ე ს ვ ა — ჰყვა; ე ს ვ ა — წყალი შე(ე)სვა; ე ს ვ ა — ლახვარი დასობოდა; ე ს ვ ა — ესე ვაჲ არს ZA.

იმედობა. ე ს ვ ა — ჰყვა; ე ს ვ ა — წყალი შეესვა; ე ს ვ ა — ლახვარი დასობილ იყო; ე ს ვ ა — ესე ვაი არს B. ესავს, იმედობს CD. განუმარტავია E.

[1] სულხანს მოუყვანია მოთხრობითის ფორმით, როგორც წყაროშია, სახელობითის ფორმით იქნება: ერვსივი (ἐρυσίμη) „ერცხვინა“.

[2] ნუსხებში: „ერცხვიან“.

[3] ნუსხაში:

ნ. ესუა.

**ესვენა** ნ. ესუენა.

ესთა ესრეთვე. ე ს თ ა—დაესთა B. ⌈ეს-რედ⌉[1] Cb.

**ესთევე** ასრევე ZABCD.

განუმარტავია E.

**ესიზმრა** სიზმრივ ეჩვენა ZA.

სიზმარ ეჩვენა B.

**ესინი** რაზედაც ათორმეტი თვალ-ნი ისხდეს აჰრონის (ჰარონის A) შესამოსელთა ZA.

რაზედაც 12 თვალი ისხნეს ჰარონის შესამოსთა B. ესინად იწოდების, რომელზე ისხდენ (ისხდა D) ათორ-მეტ(ნ)ი თვალ(ნ)ი აჰრონის (ჰარონის CqD) შესამოსთა CD. იწოდების, რომელზე 12 თვალი ისხდა, არონის შესამოსი E.

შდრ. ეფუდი.

**ესიტყუა** სიტყვა ეთქვა ZAB.

**ესიძა** დაესიძა, სიძედ შეექნა ZAB.

**ესიძვა** ბოზობა ექნა ZAB.

**ესრეთ** ასრე ZABC.

განუმარტავია DE.

**ეს რომ** ესე რომ ZA.

ესე თუ B.

**ესსინი** სიტყვად უწოდენ ZABCD.

**ესტიმამიზუ** ქვა არს წარბთ სალე-ბავი, ლახოსტაკი ან ანთიმონი ZA.

ესე ქვა არს წარბთ სალებავი, ლა-ხოსტაკი B. ესე არს ლახოსტაკი, გი-ნა ანთიმონი ქვა, რომელი შელებენ წარბთა და წამწამთა Cab.

**ესტუმრა** სტუმრად ეწვი(ვ)ა ZAB.

**ესუა**[1] ჰყავს C. ჰყვა D.

**ესუენა**[2] მყოფობდასავით. ე ს-ვ ე ნ ა — მოესვენა ZA.

მყოფობდა; ე ს ვ ე ნ ა—მოესვენა B.

**ესწავა** სწავლა მიელო ZA.

სწავლა ექმნა B.

**ესწავლა** ესწავა ZAB.

**ესწრაფა** სისწრაფე ექნა ZA.

სწრაფობა ექმნა B.

**ესხატი** დრონი ქორცთა, გინა ეს ხ ა ტ ი ZA.

დრონი ქორცთა, გინა ეს სახე B. დრონი ქორცთა (ქორცისა D) CD.

**ესჯოდეს** 26, 21 დაბად. ZAa.

**ეტარტეო** მესამე(ს) დღის ცხროე-ბა ZAB.

მესამე დღის ცხროების სახელია C. ესე ცხროს სახელია, რომელი მესამეს დღეს გაცხროებს D. ესე ეტარტეო ცხრო არს მესამე დღე გამოვლილი E.

ნ. ცხრო.

**ეტერი** (ბალ.) (+ 4 მეფე 4. 42 ZAa; + 2, 16 ლევიტ. ZA) ყა-ნის ოდოში ZABCDE.

ნ. ოდოში.

**ეტვიმოლოგია** ნ. ეტვმოლოგია.

**ეტი** არაკალი ZABCDE.

**ეტიკი** გზის მცოდნე ZABE.

კოლოუზი, გზის მცოდნე CD.

ნ. იეტიკა, კოლაუზი.

**ეტირა** ტირილი ექნა ZAB.

**ეტისხარტულარი** დივანბირი ZABCD.

დივანბირი, რომელ არს მწიგნობა-რი, მუში E.

**ეტლი** (+ 41, 43 დაბად. ZAa) ესე არს ურმის მსგავსი კამაროსანი დიდებულთ საჯდომელად. გარე-შეთა წიგ(ნ)თა ე ტ ლ ა დ აღუ-წერიათ 12 ზოდიანი და შვიდნი ცთომილნი ვარსკვლავ(ნ)ითა ZA.

ურემი კაცთ საჯდომი Cb. დიდ-

---

[1] ნუსხებშია: „ესვა“. [2] ნუსხებშია: „ესვენა“.

მარტავია BCaqDE.

ნ. ურემი.

**ეტლის-თუალი** (ეტლის-თვალი Z) (5, 28 ესაია) გოგორა ZAa.

[**ეტრატეოს** ნ. ცხრო].

**ეტრატი** ტყავის ქაღალდი ZABCb.

ტყავის ქარტა Caq. განუმარტავია DE.

ნ. წიგნის ტყავები, ჰეტრატიკონი.

**ეტჳმოლოგია**[1] მზა სიტყვა, ბერძულია ZA.

მზა სიტყვა, ბერძული. ესე არს მეორე თავი ღრამმატიკისა თქმულთა განყოფად და ყოველთა თხრობათა თვით თვისთა წესითა მიღებად მასწავებელი B. მზა სიტყვა CD.

**ეტყება** თავს ეცა ZA.

თავს ეცემა B.

**ეტყინებოდა** ენთებოდა ZAB.

**ეტყოდა** (+ 22, 1 მათე ZA) უთხრობდა ZABCb.

განუმარტავია CaqDE.

**ეტყორცა** ესროლა ZAB.

**ეუ** სიტყვა საქირდალი (საქირდავი D) ZABCD.

განუმარტავია E.

**ეუარა** უარი ჰქვა ZAB.

**ეული** უუფლო ZABCb.

განუმარტავია CaqDE.

**ეურვებოდა** (+ 1 კორინ. 9, 9 Z) ურვა ჰქონდა ZAB.

განუმარტავია Cb.

**ეურჩებოდა** Cb.

**ეუფლა** ეპატრონა ZAB.

**ეუქმა** უქმობა ექ(მ)ნა ZAB.

**ეუშჯულოვა** უშჯულოება ექ(მ)ნა ZAB.

**ეუცა** მაკრინას ცხ.[2]: „რა მივიწიე ადგილსა მას, ეუცა დათა ჩემთა შესვლა ჩემი“ E[3].

**ეუცხოვა** უცხოდ აღუჩნდა ZAB.

**ეუწყა** 3, 10 ეფეს. Z.

**ეფეთებოდა** მალმალ ფეთი დაემართებოდა ZAB.

ეფეთებოდა, ეფეშოებინ და ეჩქმეფებოდა (+ და Cq) უწინამძღროდ (უწინამძღროს D) ბრმათაგან ავად სლვასა ეწოდებიან CD. ეფეთებოდა და ეფეშოებინ ორივე უწინამძღროს, ბრმათაგან ავად სლვას უწოდენ E.

**ეფესტოს** 155 კავშ.: „დიდსა ეფესტოს(ა) ჰქონან ძალ(ნ)ი მეშვეობითნი, ხოლო ცხო(ვ)ელ(თ)ად მრუმედ აღმოაჩენს“ ZABCE.

(კავშ. 155) ომისაგან განშორებულიაო (+ გინა ცეცხლი Cb) Cab. განუმარტავია D.

**ეფეშოებინ** (ეფეშებინ Z) (2 შჯულ. 28, 29) ბრმათაგან უცებ სლვა ZAa.

ბრმა უცებ ვალს AbB. ეფეთების C. განუმარტავია DE.

ნ. ეფეთებოდა.

**ეფეჩხუებინ** (ეფეჩხვებინ ZAB, ეფეჩხებინ CDE) იგივეა ZAaB.

იგივე უცებ სლვა (2 შჯულ 28, 29) Ab. ეფეთების C. ეფეთებინ DE.

ნ. ეფეთებოდა.

**ეფიცა** ფიცი მისცა ZA.

ფიცი მიეცა B.

**ეფრობა** ეჭირვება B.

**ეფუდი** უწყება, გინა აქსნა. ეფუ-

[1] ნუსხებშია: „ეტვიმოლოგია“. [2] შდრ. A—55, 25 v, a1. [3] სიტყვა მოწმობიანად გადახაზულია.

დი ითქმის ცხად არს ჭეშმარიტად. ხოლო სახე მისი იყო მოთხვით მტკაველადი ქსოვილი ოქრომკედ(ი)თაგან და ამიერ და იმიერ ორნი თვალნი სამარაგდენი, რომელთა ზედა ეწერა ექვს-ექვსი სახელი 12 (+ ტომთა Ab) ისრეილისათა. მას ზედ(ა) იკითხვიდენ და მით აუწყის უფალმა(ნ) ZA.

უწყება, გინა აჴსნა. ეფუდი ითქმის ცხად არს ჭეშმარიტად. ხოლო სახე მისი იყო მოთხვით მტკაველედი ქსოვილი ოქრომკედითა ფერადითა და საშუალ მისა იყო სახე ვარსკვლავისა ოქროთაგან და ამიერ და იმიერ ორნი თვალნი სამარაგდენი, რომელთა ზედა ეწერა ექვს-ექვსი სახელი 12 ტომთა ისრაილისათა. მას ზედა იკითხვიდენ და მით აუწყის უფალმან B. ეფუდისა სახელი გამოითარგმანების უწყებად და აჴსნად. (+ ეფუდი ითქმის ცხად არს ჭეშმარიტად C). ხოლო სახე იყო მისი (და მისი იყო D) მოთხ(ვ)ით მტკავ(ე)ლედი, ქსო(ვ)ილი ოქრომკედითა ფერადითა და საშუალ მისა იყო სახე ვარსკვლავისა ოქროსაგან წმიდისა, ამიერ და იმიერ ორნი სამარაგდენი თვალნი, რომელთა ზედა ეწერა ექვს-ექვსი სახელი. ათორმეტთა ტომთა ისრაილისათა. მას ზედა იკითხვიდენ (იკითხევდენ D) და მით აუწყის უფალმან CD. ეფუდი არს არონის მკერდზე საკიდი ერთ მტკაველი სიგძე-განი, რომელში ისხდა 12 თვალი; მით სცნის ბრძანება უფლისა E.

ნ. ევფუდი; შდრ. ესინი.

**ეფუცა** (+ 6, 23 მარკ. ZA) ეფიცა ZAB.

**ექვა** ნ. ექუა.

**ექვსი** ნ. ექუსი.

**ექვსუნჯი** ნ. ექუსუნჯი.

**ექთი** უფასური ZAB.

უფასურად CD. განუმარტავია E.

**ექინი** (თევზ.) (+ 13, 22 ესაია ZAa) ზღვის ძღარბი ZA.

ზღვის გძღარბი B. (მძრომ.) ზღვის გძღარბია. ექინი და ოსტრი(ა)დი და პონგინი ნერგად რამე იწოდებიან, რომელთა ცხოელ-ნერგად სახელ-ედებათ, ვითარმედ არცა იძვრიან ადგილობით, ვითარცა ცხოველნი, და არცა კვალად უგრძნობელ არიან, ვითარცა ნერგნი[1] C. ექინი და ოსტრიადი და პონგნი ნერგნი რამე არიან, რომელსა ცხოველ-ნერგად სახელ-ედების, ვითარმედ არცა იძვრიან ადგილობით, ვითარცა ცხოველნი და არცა კვალად უგრძნობელ არიან ვითარცა ნერგნი D.

ნ. გძღარბი, ოსტრიდი.

**ექრთამა** ქრთამი მიეცა ZA.

**ექრთამებინა** ქრთამი მიელო B.

**ექსარხოსი** ხონოლროფში: „მიავლინებდეს ექსარხოსსა განხილვად წესლებათა და ცთომათა სულიერთა" B.

**ექსი** „ესე უკვე არს, ვითარ ოდეს ვიტყვით: ქვეყ(ა)ნის მზომელსა ექსი აქვს საქვეყნისმზომელოთა (+ მიმართ B) ხედვათა; ექსი არს სიბრძნე სწრაფად მომგონებელი; ექსი არს გონიერებათა და სიბრძნეთა მიერ გაგება". დიათედონში ნახე ZAB.

ექსი უკვე არს, ვითარ ოდეს ვიტყვით: ქვეყ(ა)ნის მზომელსა ექსი აქვს საქვეყნისმზომელოთა მიმართ ხედვათა; ხოლო დიათისი არს, ვითარ ოდეს ვთქვათ ძალითი სასმე-

[1] გამოღებულია სხვა კათელორიიდან, ნ. A—250, 149 г.



მის, რამეთუ ითქმის ვნება(დ) კორციელიცა, ვითარ-იგი სნეულებაჲ და წყლულებაჲ; ითქმის კვალად ვ ნ ე ბ ა ჲ სულიერიცა, რომელ არიან გულის-თქმა, გულის-წყრომაჲ და არს ზოგადი ვიდრემე და ნათესაო(ვ)ანი ვნება ცხო(ვ)ელისაჲ, რომელსა შეუდგს გემოვნებაჲ და მწუხარებაჲ რამეთუ ვნებასა შეუდგს მწუხარებაჲ, რამეთუ ევნებოდის რაჲ, უგრძნობელთა არა ელმის. არა სადმე ვნებაჲ იგი არს ლმობა, არამედ გრძნობაჲ ვნებისაჲ (ვრცელად იოვანე დამასკელის ფილასოფოსობის 35 თავში იძიე)[1] CE.

**ვო** Cb.

**ვოი** ვაისავით ZABCb.

განუმარტავია CaqE.

შდრ. ფოჲ.

[**ვოილი** ნ. ჩაგირდაგი].

**ვოილნი** დრამის მეექვსედი ZAB.

დრამის მეექვსედია Cab.

ნ. ლიტრა; შდრ. ფოილნი.

**ვოიმე** ვაიმესავით Cb.

**ვოკოლი** ქელ-წაყრილი, თუ მუსუსი B.

**ვოოტა** ურიონი ZAB.

ნ. ურიონ; შდრ. ფოოტა.

[**ვორიაჲ** ნ. ქარი].

**ვორიო** და **ორია** (ვორიო, ორია C, ვორიო თუ ვორია E) სამხრეთი(ა) ZABC.

ვ ო რ ი ო სამხრეთია და ნ ო ტ ი — ჩრდილო; ვ ო რ ი ო ჲ მზვარესავით რამ იყო. ი ო ს ი პ ო ს[2]: „მხედველ იყო კერძო ვორიათასა ქართასა და ესოლენნი მარჯვენით ნოტით კერძო მხედველი აღმოსავლეთდამი“ E[3].

ნ. სამხრეთი, ნოტია.

**ვოტა** ვრომა[...]თან ნახე ZA.

ვრომალ არს B. და კ ა ლ ა ნ დ ო ბ ა და ვ რ ო მ ა ლ ქრთია CB.

შდრ. კოტა.

**ვპირდები** პირს ვაძლევ ZAB.

**ვპურადობ** პურადობას(ა) ვიქ ZAB.

**ვჟამნობ** ჟამნობას ვიტყვი ZA.

ჟამნობათა ვიტყვი B.

**ვჟღუნავ** ჟღუნით(ა) ვქვეც ZAB.

**ვრაინდობ** რაინდობას(ა) ვიქ ZAB.

**ვრაქია** არს ადგილი ზღვათა (ზღვასა A) შინა თხელი, გინა კლდოვანი, რომელსა ნავი ანუ ტივი ეკვეთოს, შეიმუსრვის, რომელსა მ ე ჩ ე ჩ ს ა ( ც ა) უწოდენ ZA.

ესე არს ადგილი ზღვასა შინა თხელი, გინა კლდოვანი, რომელსა ნავი ანუ ტივი ეკვეთოს, შეიმუსრვის, რომელსა ქართველნი მ ე ჩ ე ჩ ა დ უწოდენ B. ვრაქია არს ადგილი თხელი, გინა კლდოვანი ზღვასა შინა, რომელსა ეკვეთოს ნავი, გინა ტივი მსწრაფლ შეიმუსრვის, რომელსა ქართველნი მ ე ჩ ე ჩ ა დ უწოდენ C.

**ვრაქია** ქარაგმაა ამგვარი◡ სადა ესე ჯდეს სიტყვასა თანა, მცირედ ნაკლებია ZAB.

(+ ქარაგმაა ამრიგი◡Cb). სადა ესე სიტყვას უჯდეს, მცირედ ნაკლებია Cab.

**ვრბი** 1 კორინთ. 9, 26 Z.

**ვრდომა** (2 კორინთ. 4, 8) მივრდომა, გავრდომა, შევრდომა Z.

მივარდნა, გავარდნა A. მივარდნა BC. ვარდნა E.

ნ. განვრდომა, დავრდომა, დავრდომილი, ვანარდომე, ვრდომილი, მივრდომა, მიმოვრდომა,

---

[1] იგულისხმება „გარდამოცემის“ 35-ე თავი: „ვნებისა და მოქმედებისათვს“.
[2] შდრ. A—675, 34 r. 24. [3] წყაროს დასახელება და მოწმობა გადახაზულია E-ში.

ნარდომი, შევრდომა, შეუვრდა; შდრ. ვარდ.

**ვრდომილი** სიმდიდრისგან ცემული B.

**ვრიდობ** რიდებას ვიქ ZA.

რიდი მაქვს B.

**ვრომალ** და ვოტა, და კალანდობა წლის თავი და (თ)თვის თავი(ა), რომელთა იმძნიან ZA.

ვოტა და კალანდობა წლის თავი და თვისა, რომელსა იმძნიან B ვრომალი და კალანდობა არს წლის თავთა მოქცევა მარტის თვისასა, რომელსა იმძნიან, გინა იანვრის თვეთასა Cb. ვრომალი და კალანდობა არს წლის თავთა მოქცევა მარტის თვისასა, რომელსა იმძნიან, გინა სხვათა თვეთასა. კალანდ(რ)ობა — ახალწელიწადი Caq.

**ვრონხო** (ვრონხოხო Ab) (27 ნემეს.[1]) ყარყანტოს შენაწევრები Z.

(27 ნემეს[1]). ყარყანტოს შენაწყობი(ა) AB. (27 ნემეს.) ყარყატოს ნაწყობი, რომელ არს ღაჭღაჭი, თანა-შედგმული ქორქის შენაწყობი CB. რომელ არს ღაჭღაჭი, თანა-შედგმული ქორქი CaqE.

**ვრუდუნებ** რუდუნებას ვიქ ZA.

რუდუნებას ვყოფ B.

**ვრუდუნებდი** რუდუნებას ვიქმოდი Z.

**ვრულლიკიპერი** (ვრულლკიპერი E) მირონის სუნ(ნ)ელია ZABCb.

მირონის სულნელი(ა) Caq. მირონის სურნელი E.

**ვრცელბარკალი** (32, 25 დაბად.) სისხო ბარკალი Z.

32, 25 დაბად. Aa.

**ვრცელი** განიერი ZABC.

განუმარტავია E.

ნ. გაავრცელა, განვრცომა, განიერი, ივრცელა.

[ვს ნ. აავსე. აღვსება, ვსება 1, მოსავსებელი, საღვსებოდ, სავსე, სავსებელი].

[ვს ნ. დავსება. დასავსები, ვსება 2].

**ვსაარებლებთ** 4, 13 იერემ. Z.

**ვსაგრობ** საგრო(ბ)ას ვიქ(მ) ZAB.

**ვსაგრობდი** საგრობას ვიქმოდი Z.

**ვსადგურობ** ვსადგომობ ZAaB.

**ვსადგურობდი** ვსადგომობდი Z.

**ვსაზრავ** მოსაზვრას ვიქ ZA.

**ვსაზრევდი** საზრს ვიქმოდი Z.

**ვსაზღვრავ**[2] საზღვარს ვ(ს)დებ ZAB.

**ვსაზღვრევდი**[3] საზღვარს ვდებდი Z.

**ვსაზღურავ** ნ. ვსაზღვრავ.

**ვსაზღურევდი** ნ. ვსაზღვრევდი.

**ვსაქმობ** საქმეს ვიქ(მ) ZAB.

**ვსაქმობდი** საქმეს ვიქმოდი Z.

**ვსდევ** Cb.

**ვსდევნიდი** Cb.

**ვსდუმ** Cb.

**ვსება** ავსება, გავსება, შევსება Z.

ავსება. გინა დავსება, გინა დაშრეტა A. ავსება; ვსება — დავსება; ვსება—ცეცხლის დაშრეტა B. ცეცხლთ დაშრეტა Cb. განუმარტავია CaqE.

ნ. ვს.

**ვსება** დავსება, დაშრეტა Z.

**ვსება** Cb.

**ვსინჯავ** გასინჯულობას ვიქ ZA.

---

[1] გამოცემით 28-ე თავია: ნემესიოსი, „ბუნებისათვს კაცისა“ 122,15. [2] ნუსხებშია: „ვსაზღურავ“. [3] ნუსხაშია: „ვსაზღურევდი“.

სინჯვას ვიქ B.

**ვსინჯევდი** სინჯვას ვიქმოდი Z.

**ვსიტყუე** (ვსიტყუჱ Z) (26, 14 ეზეკ.) სათქმელი ვთქუ Z.

ვთქვი (26, 14 ეზეკ.) Aa.

**ვსიტყუევდი**[1] სათქმელს ვეტყოდი Z.

**ვსიტყუჱ** ნ. ვსიტყუე.

**ვსიტყუჱვდი** ნ. ვსიტყუევდი.

ვსმენილობ სმენას ვიქმ B.

**ვსტუენ** (ვსტვენ A) სტვენას ვიქ ZA.

სტვენას ვყოფ B.

**ვსტუენდი** სტვენას ვიქმოდი Z.

ვსუამ Cb.

**ვსუდრავ** სუდარ(ა)ს ვაცვამ ZB.

სუდარ(ა)ს ვაცმევ A.

**ვსუდრევდი** სუდარას ვაცვემდი Z.

**ვსულგრძელებ** სულგრძელებას ვიქ Z.

სულგრძელობას ვიქ A. სულგრძელობას ვყოფ B.

**ვსცავ** დაცვას უყოფ Z.

ცვას უყოფ AB.

ვსცდილობ Cb.

**ვსცევდ** ვსცევდი Z.

**ვსცემ** 1 კორინთ. 9, 26 Z.

ვსცემე (ვსცემე CaqE) (+ ეფეს. 6, 20 Cb) ვიობ C. 2 კორინთ. [5, 22] E.

ვსცილობ Cb.

**ვსციქუ** 2 კორინთ. 5, 22 Z.

შდრ. ვციქუ.

ვსცუნცულებ Cb.

**ვსწავლი** Z.

**ვსწავლიდი** Z.

**ვსწავლო** (23, 16—22 ლუკა) ვგვემო ZAB.

**ვსწამებ** 1 კორინთ. 15, 15 Z.

**ვსხეპ** წა(რ)ვკაფე ZAB.

**ვსხეპდი** წარვკაფდი Z.

**ვტირ** ტირილს ვიქ Z.

ტირილს ვყოფ A. ტირილად ვარ B.

**ვტიროდი** ტირილს ვყოფდი Z.

**ვტყუი** (ვტყუვი B, ვტყუვ Ab) ტყუ(ვ)ილს ვამბობ ZAB.

**ვტყუოდი** ტყუილს ვამბობდი Z.

**ვტყუვ** ნ. ვტყუი.

ვუი ვაი Cb.

**ვუნდიადი** (ვუნიადი E) (ბალ.) ZABCE.

ვუუ Cb.

**ვუსინი** (ვვისინი ZA, ვვისსინი BCE) ზეზი ZABC.

12, 2 იოსიპოსში[2]: „პორფირი და გვირგვინი შვენიერი და ვვისსინისა სამოსელი და ნაქსოვნი ასნი" E.

**ვფიწლავ** ფიწლით ვანიავ Z.

ფიწლით ალვაბნევ AB.

**ვფიწლევდი** ვანიავდი Z.

**ვფრთხილობ** ფრთხილად ვარ ZAB.

**ვფრთხილობდი** სიფრთხილეს ვიქმოდი Z.

**ვფსალმუნებ** (ვფსალმუნობ B) ფსალმუნს ვიწვრთი ZAB.

**ვფსალმუნებდი** ფსალმუნს ვიწვრთიდი Z.

**ვფსალმუნობ** ნ. ვფსალმუნებ.

**ვქადაგებ** ქადაგებას ვ(ჰ)ყოფ ZAB.

**ვქადაგებდი** ქადაგებას ვყოფდი Z.

**ვქადილობ** ქადილად მაქვს Z.

საქადებლად მაქვს A. სიქადულად მაქვს B.

---

[1] ნუსხაშია: „ვსიტყუჱვდი". [2] შდრ. A—675, 208 v, 9.

**ვქადილობდი** სიქადულად მაქვნ-და Z.
**ვქსოვ** ქსოვას ვიქ ZA.
ქსოვას უყოფ B.
**ვქსოვდი** ქსოვას ვიქმოდი Z.
**ვღებავ** საღებავს ვიქ ZA.
ღებას ვიქ B.
**ვღებევდი** საღებავს ვიქმოდი Z.
ვღირს ვარ ღირსეულ ვარ[1] B.
**ვღუმენ** ტრედისებრ ღუღუნი ZA.
ტრედის ღუღუნი BC.
**ვყო** (10, 13 ესაია) ვქნა ZAa.
**ვყუარობ** საყვარლად მყავს ZA.
საყვარლად მაქვს B.
**ვყუარობდი** საყვარლად მყვა Z.
**ვყუედრი** (ვყუწდრი ZA) საყვე-დურს უზამ Z.
ყვედრებას :უზამ AB.
**ვყუედრიდი** საყვედურს უზმი-დი Z.
**ვყუწდრი** ნ. ვყუედრი.
**ვშიშობ** შიში მაქვს ZAB.
**ვშიშობდი** შიში მაქვნდა Z.
**ვშოობ** საშოვარს ვიქ ZA.
შოებას ვიქ B.
**ვშოობდ** ვშოობდის ნაკლები Z.
**ვშოობდი** საშოვარს ვიქმოდი Z.
**ვშურდულავ** შურდულს ვესრი ZAB.
**ვშჯი** ვსამართლობ ZAB.
**ვშჯიდი** ვსამართლობდი Z.
**ვშჯულავ** შჯულს ვასწავლი ZA.
შჯულს ვასწავებ B.
**ვშჯულევდ** შჯულს ვასწავებდ Z.
**ვცან** (11. 18 იერემ.) შევიტყევ ZAa.
**ვცდილობ** ცდას ვყოფ ZAB.
**ვცდილობდი** ცდას ვყოფდი Z.
**ვცემ** ცემას უყოფ ZAaB.
ვცემ მიცემას უყოფ AaB.
**ვცემ** მივსცემ, გავსცემ, წარ-ვსცემ Z.
**ვცემდი** ცემას უყოფდი Z.
**ვცილობ** ცილებას უყოფ Z.
ცილებას ვყოფ A. ცილობას უყოფ B.
**ვციქუ** (2 კორინთ. 5, 28; ეფეს. 6, 20) ესე (+ იგი A) არს ვიოხ, გინა ვმოციქულობ ZA.
(2 კორინთ. 5, 22: ეფეს. 6, 20) ვიოხ. გინა ვმოციქულობ B.
**ვცოდე** (15, 21 ლუკა) ცოდვა ვქენ ZA.
ვცოდევ (15. 21 ლუკა) ცოდვას ვიქმ B.
**ვცრემლოი** ცრემლი მდის ZAB.
**ვცურავ** ცურვას ვიქ ZAB.
**ვძებნი** ვეძებ ZA.
ძიებას ვიქ B.
**ვძრწი** ვკანკალებ ZA.
**ვძულვარ** საძულველად უჩან-ვარ Z.
საძულ(ვ)ელ უჩანვარ AB.
**ვძლები** განძლომას ვიქ Z.
ძლომას ვიქ Aa.
**ვძღნობ** ძღვენს უგზა(ვ)ნი ZAB.
**ვწამე** ვიმოწმე ZAB.
ვწამებ მოწმობას ვიქმ B.
**ვწამლობ** წამალს უზამ ZAB.
**ვწერ** წერას ვიქ ZAB.
**ვწირავ** (ვწირავ Ab) წირვას ვიქ ZAB.
**ვწუხ** (4, 9 იონა) წუხილს ვყოფ ZAa.
**ვწყალობ** წყალობას უყოფ ZAB.

[1] Aa-ში განსამარტავი სიტყვა და ასეთი განმარტება გადახაზულია.

**ვჭამ** ჭამას ვყოფ (÷ 12. 2 ივდით ZAa) ZAB.

**ვჭეშმარიტობ** მართალს ვიტყვი ZAB.

**ვჭმუნავ** ჭმუნვას ვყოფ ZAB.

**ვხატავ** ხატს ვსახავ ZA.
  ხატვას ვიქ B.

**ვხრწენით** 2 კორინთ. 7. 2 Z.

**ვხუმრობ** ხუმრობით ვიტყვი ZA.
  ხუმრობას ვიტყვი B.

**ვქელოსნობ** ქელოსაქმარის ვიქ Z.
  ქელოსნობას ვიქ AB.

**ვქმობ** ქმას ვყოფ ZAB.

ვჯაბნი Cb.

ვჯავრობ Cb.

ვჯდები Cb.

ვჯედ Cb.

**ვჯერვარ** ვირწმუნებ ZABCb.
  განუმარტავია Caq.

ვჯილავ Cb.

ვჯიყჯიყებ Cb.

**ვჯობვარ** მის უკეთესი ვარ Z.
  მისსა უკეთეს ვარ. A. უკეთეს ვარ B

ვჯუამ Cb.

**ვჰყავ**[1] ვ(ჰ)ქენ ZABC.
  განუმარტავია E.

ვჰყეფ Cb.

**ვჰყვირი** ნ. ვჰყვრი.

ვჰყოფ Cb.

ვჰყვრი[2] Cb.

## ზ

[ზ ნ. ვზი, ვზივარ, ზი, ზილარიან, ზინ, ზის, ზიხარ].

**ზ̂აეს** ორი ასო ქარაგმით ზედა ითქმის Z.
  ესე ორნი ასონი ქარაგმით ზედა ითქმის A. ზედა ქარაგმით ესრე ითქმის B.

**ზაბაკი** (ზაბაკი და ზამბაკი CE) სადაფოვანი, სადაფქარი Z.
  სადაფოვანი AB. სადაფი(ა) CE. 3 მეფეთა: „მარგალიტი, ზაბაკი და რვალი დადგა საფსალმუნედ არდაბაგებითურთ სარდიონიქო [. . .] კარო პეტალით ცურვილი“ E.
  ნ. ზამბაკი, ზამბიკი.

**ზაბილური** დაფდაფი, გინა ეგევითარი ტყაოსანი (რუსუდანიანი[3], კარი 4) B.

**ზადი** კნინი რამ შერყვნილება ZAB.
  ნ. უზადო.

[ზავ ნ. საზავებელი, შეზავება, შენაზავები (საპონ'თანაც), შიაზავა].

**ზავთი** სხვათა ენაა, ქართულად ბაქი ჰქვიან ZA.
  (უქმ.) ბაქი ქართული არ არის B. ადრაგაზად Cb.

**ზავი** შერიგებასავით ZA.
  შერიგებასავით რამ ერთება B. შეწყობასავით C. გაწყობასავით არის E.
  ნ. დააზავა, უზავი.

**ზათქი** დიდი(ს) ქმის გასლვა ZABCb.
  განუმარტავია CaqE.

---

[1] ზოგან ამ სიტყვასთან ავტორის შენიშვნაა: „ყოველთა სიტყვათა ზედა ვინც ესრე თავად მოვალს, რომელიცა მოეზაოს“ Z; „ყოველთა(ვე) სიტყვათა ზედა ვინც ესრეთ თავად მოვალს, რომელიცა სიტყვა გვნებოს“ AB. [2] ნუსხაშია: „ვჰყვირი“. [3] შდრ. რუსუდანიანი. ილ. აბულაძისა და ივ. გიგინეიშვილის გამოც., გვ. 362, 20.

**ზაკუა** (ზაკვა CE) (+ 14, 3 ფსალმ. ZA) (+ ესე AB, ზაკვა C) არს პირით სიყვარულსა იჩემებდეს და გულითა ბოროტი დაიმარხოს. მზაკვარი ეშმაკი არს ZABC.

ზაკვა არს პირით სიყვარული იჩემოს და გულითა ბოროტი დაიმარხოს, გინა ეშმაკი E.

ნ. ვზაკუავთ, იზაკუა, მზაკუარი (მედგარ'თანაც).

**ზალა** წალა ZAC.

წალა თხელი B.

შდრ. წალა.

**ზალვანა** კაცთ შესაპყრობ(ლ)ად ფერჯის ქუნდი ZA.

კაცთ ფერჯის ქუნდი B. კაცის ქუნდი Cb.

[ზალუმი ნ. უგბილი].

**ზამ** (+ 11, 5 მარკ. ZA) იქ ZABCE.

ნ. დაზმა, დაზმულობა, ვზამ, ზმა 1, ზმული, უზამს, ხანდაზმული.

**ზამზაკი** ზაბაკი ZAB.

ზამბაკი, ვფიქრობ, სადაფი იყოს. ყოვლად წმიდის შობის საკითხავში: „შეძარნ ზღვა სოფლისა, რამეთუ მას შინა იშვების ზამბაკი, რომელმან ზეგარდამო ელვის მიერ . . . . . მის მუცლად იღოს და შვეს მრავალ-სასყიდლისა იგი მარგალიტი ქვსტი“ Cq.

ნ. ზაბაკი.

**ზამბახი** (ბალ.) სხვათა ენაა, ქართულად შროშანი ჰქვიან ZAB.

(ბალ.) ქართულად შროშანი C. (ბალ.) E.

**ზამბიკი** ზღვისაჲ მარგალიტსა იქმსო (ანდრია კრიტელის თქმულში) B.

ნ. ზაბაკი, ზაჰბაკი.

**ზამბილი** სფირიდი ZAB.

**ზამბორი** ცუდი სათივე ZABC.

**ზამთარი** (27, 20 საქმე) ზამთარი სამი თთვე არიან: ტირისდენი, აპანი და სურწყუნისა ZA.

ზამთარი სამნი თთვენი არიან: ტირისდენი, აპანი და სურწყუნისა B. ზამთარი არს სამნი თთვენი: ტირისდენი, აპანი და სურწყუნისი Cb. განუმარტავია CaqE.

ნ. დაზამთრება, ეზამთრა, იზამთრა, ნაზამთრი, საზამთრო, ჯგუფი.

**ზამი და ზიემი** ერთია ZAa.

ნ. ზაჰმი.

**ზანგელა** შავ-წითელი ZABC.

განუმარტავია E.

**ზანგი** კაცი შავი ZA.

შავი კაცი BC. განუმარტავია E.

**ზანდაროზი** ფრინველი რომ კურტუმიდან ზეთივით ამოიღებს და ფრთეზედა ყოვლგან წაისვამს Z.

ფრინველი რომ კურტუმით ზეთივით ამოიღებს და ფრთეზე წაისვამს A. ფრინვლის კურტუმში რაცალა ზეთივით აქვს B. ფრინველს კურტუმში რომ ზეთი აქვს C[1]. განუმარტავია E.

**ზანდობარი** აიასოფიოს გებაში: „საფსალმუნე სარდიონიქო, ზანდობარი, სარდიონი (სამფირონი BCab)“ ZABCE.

**ზანდრაბეგი** ჰაღრაკის მეფის მქედრულად გარდასმა ZA.

[1] Cq-ს აქ აკლია 1 ფურცელი.

ჭადრაკის მეფის მჭედრულად უკუვლა B. ჭადრაკის მეფის მრუდად (მრუდი Cq) გახელტა C. განუმარტავია E.

**ზანდუკი** სხვათა ენაა, რომელსა აწ უწოდენ; ქართულად კ ი დ ო ბ ა ნ ი ჰქვიან ZA.

(უკმ.) კ ი დ ო ბ ა ნ ს უწოდენ გლეხნი B.

**ზანდუკი** შესაკრებელი ZABC.

განუმარტავია E.

**ზანდური** (ბალ.) თათუხი ZABC.

ნ. სამინდალი.

**ზანზალაკი** მცირე ზარი ZAB.

მცირე ზარ(ი)ა C.

**ზანზარი** რყევასავით ZABC.

განუმარტავია E.

**ზანტი** პირუტყვი დაზარებული ZAB.

პირუტყვი ზარმაცი C. განუმარტავია E.

**ზაპები** (+ ესე AB) არს მოთვალული ოქროფარლულისა (ოქროფარლულთა B) ანუ ქუდთა და (+ ანუ Z) საყელოთა ზედა, რომელსა თურქნი ქ უ ლ ი ჩ ა ს უჴმობენ ZAB.

განუმარტავია CD. ქუდის მურასა E.

**ზაპილო** (ზაპოლი Ab) სნეული ულონო ZAB.

[**ზარ** ნ. ზარმაცი, ზარობა, ზარობს].

**ზარადი** ზუჩის ჯაჭვი ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ზუჩი.

**ზარაზინი** დიდი ეჟვანი ZABCD.

განუმარტავია E.

**ზარაურთები** სახლის საშვენებელი ჭურჭელი (+ ტურფანი B) ZAB.

სახლში დასადგმელს სახლის სამკაულს ჭურჭელს ეწოდების უცხოებსა, გინა ჭრელებსა რასამე Cab. ზარაურთები არს ჭრელები გი[ნა] უცხოთ[ა მიერ ე]წოდების 'უჭურჭელნი Cq. სახლში დასადგმელი. სახლის სამკაულს ჭურჭელს ეწოდების უცხოთა D.

**ზარბაზანი** დიდი თოფი ZAb.

დიდი თოფი, ქართულათ ქ ვ ე მ ე ხ ი ქვიან Aa. განუმარტავია BCE.

ნ. მეზარბაზნე.

**ზარბუნა** მოდიდო ნავი ZAB.

მომცრო ნავი(ა) CD. ერთი ნავია E.

ნ. ნავი.

[**ზარდ** ნ. აღმზრდელი (მამა'სთან), გამდელი, გამზრდელი, გამოზრდილი, ვზრდი, ზრდა, იზარდა, იზრდებოდა, მზარდული, მზრდელი, მოზარდეობა, საზარდული, საზრდელი, უკულმანაზარდი].

**ზარდახშა** სადა(ცა) უმჯობესთა საუნჯეთა კიდობანთა დასდებენ ZAB.

ზარდახშა (ესე CqD) არს, სადა დასდებენ უმჯობესისა საუნჯისა კიდობანთა დასამარხავად CD. ზარდახშა არს, სადა დასდებენ უმჯობესსა საუნჯისა კიდობანთა E.

ნ. მეზარდახშე, ჭურჭელი.

[**ზარდლი** ნ. დედაზარდლი].

**ზარზამბო** ლაშები ZAB.

ტუჩი CD. განუმარტავია E.

[**ზართ** ნ. აზართება].

**ზარი** (10, 4 საქმე) რვალის დიდი სარეკელი; ზ ა რ ი — საზარელისაგან შიში ZA.

რვალის სარეკელი B. დიდი სარეკელი რვილისა CD. განუმარტავია E.

ნ. ზანზალაკი, მეზარე.

ზარი საზარელი BCDE.



ნ. საზარელი.

**ზარიფი**[1] Cb.

**ზარმაცი** ზანტი ZAB.

დაზარებულსავით C. დაზარებულივით D. დაზარებული E.

ნ. ლერდანი, სილენძი.

**ზარმელი** სამხართან ნახე ZA.

შუადღეს უკან ჭამადი B. შუადღეს უკან ჭამა CD. მესამე ჭამადი E.

**ზარნასო** (ფრინ.) ზარნაშო ZA.

(ფრინ.) დიდი ბუა B. (ფრინ.) Cq. განუმარტავია D.

**ზარნაშო** (ფრინ.) (+ 11, 15 ლევიტ. ZAa) დიდი ბუვი ZA.

(ფრინ.) ზარნასო BCab. (ფრინ.) E.

**ზარობა** ქნა არა ენებოს და ლამოდეს ZAB.

**ზარობს** ქნა უნდა (+ და ZA) არ უნდა ZAB.

**ზარქაში** სპარსულია, ოქრო(სა) და ვეცხლ(ი)ს გაზიდულსა და ვამზიდველსა ჰქვიან, სხეპლასა სირმათა ZA.

სპარსულია, ოქრო-ვეცხლსა მის გამზეველს ჰქვიან B. ოქრო გაზეული, გინა გა(ნ)მზეველი C. ვეფხისტყ.: „ზარქაში განაზიდარი"; „ზარქაშად ნაკერი ბისონი ერთი"; დარეჯან.: „ლარი ზარქაში ეცვა" D. (უქმ) E.

**ზარ-მქდა** (22, 3 რიცხ.) ზარი დაეცა ZA.

**ზატიკი** (12, 4 საქმე) გამოჴსნა, გინა განთავისუფლება ZAa.

(+ 12, 14 გამოსლ. Ab) გამოჴსნა, გინა განთავისუფლება AbBCD.

ზატიკი არს შესაწირავი [აღდგომა] E.

ნ. ვზატიკობ, იზატიკა.

**ზაფრა** თურქთა ენაა, ქართულად მწითური ნავღელი ჰქვიან ZA.

(უქმ.) სხვათა ენაა, ქართულად მწითური ნავღელი ჰქვიან B. ზაფრა თურქთ ენაა, ქართულად მწითური ნავღელი ეწოდების C. (უქმ.) ზაფრა არა არს ქართული, მწითური ნავღელი ეწოდების D. (უქმ.) მწითური ნავღელი E.

ნ. რევმაჲ.

**ზაფრანა** (ბალ.) კროკო ZAB.

(ბალ.) CE.

**ზაფხული** (73, 17 ფსალმ.) ზაფხული არს თთვე სამი: მარიალისა, თიბისა და ქველთობისა ZA.

(73, 17 ფსალმ.) ზაფხული სამი თთვენია: მარიალისა, თიბისა და ქველთობისა B. ზაფხული ეწოდების სამთა თვეთა, რომელ არს მარიალისა, თიბისა და ქველთობისა Cb. განუმარტავია CaqDE.

ნ. გაზაფხული, ეზაფხულა, იზაფხულა, მეზაფხულე, ნაზაფხულარი, საზაფხულო, ჯგუფი.

**ზაქი** (ოთხფ.) კამბეჩის მოზვერი ZAB.

(ოთხფ.) კამბეშის მოზვერი C. (ოთხფ.) DE.

ნ. ზროხა, კამბეში.

**ზალარინელთა** (ზალარინელი Aa) ლაზარინელი ZAa.

(დანიელ 2, 27) მსახვრალი და შეიტყე (?) B.

**ზახება** (4, 10 იობ) შეძახილი ZAa.

ნ. დაზახილი, ზახილი, შეუზახა; შდრ. ძახ.

**ზახილი** მაღალი ჴმიანობა(ჲ) ZA.

მაღლა ჴმიანობა BCq. ჴმიანობა მაღლა Cb. განუმარტავია CaDE .

**ზაჰმი** ზიემი ZAaCb.

ზეიმი AbB.

ნ. ზამი.



**ზე** ზეით, გინა ალმა ZABCD.

განუმარტავია E.

[ზებერჯა, ზებერჯათი ნ. ბეჟმედი].

**ზებინი** დანაკისკუდთა ბაიათაგან თხზული ZA.

დანაკისკუდთა ბაიათაგან ნათხაზი B. დანაკისკუდის რტო C.

**ზეგ** (2 შჯულ. 6, 20) ხვალის ხვალი Z:

ხვალის ხვალ (+ 2 შჯულ 6, 20 A) AC. ხვალის ხვალე BD. განუმარტავია E.

**ზეგანი** მთა-ბარობის საშუალი ZAB.

მთა-ბარობას საშუალი (შუა D) CD. არც მეტად მთა იყოს და არც ბარი, საშუალი E.

**ზეგარდამო** (+ 49, 25 დაბად. ZAa) მაღლიდამ ZAB:

**ზედ** კიბეთა, ხეთა, ერდოთა მაღლა ასლვასა და ესევითარსა, ანუ ფერჴით რაზედაც შეჰქდეს, ანუ ზეიდამ რამე რას(ა)ც დაადვა, გინა თანმობმულსა რასმე ზ ე დ ვიტყვით (+ 21, 2 იერემ. ZAa) ZA.

კიბეთა, ხეთა, ალმა ალმსვლელთა ერდოთა ზ ე დ ვიტყვით; ფერჴით რაზედაც შექდე ანუ ზეიდამ რამე რასც დაადვა, ზ ე დ ვიტყვით; თანმობმულსაც ზ ე დ ვიტყვით B. კიბესა ანუ ხეთა ვინა ავიდეს, ზ ე დ ასლვას ვიტყვით Cb. განუმარტავია CaqDE.

**ზედა** ზედ, გინა საზედაო ქსლისა ZA.

ზედ, გინა საზედაო B. თანმობმით Cb. საზედაო CaqDE.

ნ. ზ~ა. საზედაო.

**ზედა** საქსვალის გასაყრელი საქსოელაჲ Cb.

**ზედა** ზედ დადებული Cb.

**ზედაგარდა** ზროხათ დასაბმელი გრკალი Z.

**ზედადგარი** ქვაბთ დასადგმელი ZA.

განუმარტავია BCDE.

**ზედათი** Aa. უზემოესი B.

ნ. ველის-ზედათი.

**ზედამდეგი** (1, 14 გამოსლ.) ზედ მოურნე ZA.

**ზედაშე** შესაწირავი ღვინო ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ბესინი, მეზედაშე.

**ზედგამზრახი** მოღალატე ZABC DE.

**ზედეთი** უზემოესი ZA.

**ზედმიწევნული** (1 ნემეს.)[1] ცოდნით სრული ZAa.

**ზედმიწევნული** (+ 33, 6 ესაია ZAa), რომელსა ცნობა მიზეზთა საქმე და ასასრული ჰქონდეს ქელოვნებათა ZA.

მაშინ უწოდენ ზედმიწევნილად, რომელსა ცნობა მიზეზთა საქმე და ასასრული ჰქონდეს ქელოვნებათა B. ზედმიწევნულად უწოდენ (უწოდიან DE) მაშინ, რომელსა ცნობა მიზეზთა[2] საქმე და ასასრული ჰქონდეს ქელოვნებათა CDE.

**ზედმოურნე** საქმის გამგებელი ZAB.

ნახპეტი C. ნახაპეტი DE.

**ზედნადები** ესე ათცხრამეტ(ე)ულთაგანი არს მთოვარისა განახლებისათვის მოჰოვებული, რო-

---

[1] ნემესიოსი, „ბუნებისათჳს კაცისა" (გვ. 15, 24). [2] აქედან [illegible] გრძელდება Cq.

მელი მოიქცევის ათცხრამეტთა წელთა შინა, რამეთუ ათვრამეტთა წელთა ათერთმეტ-ათერთმეტი დაედების, ხოლო მეათცხრამეტესა წელსა ათორმეტი დაერთვის და ოცდა(ა)თზე მეტი თუ იყოს, ოცდა(ა)თი განუტევე და რაჲ(ცა) მეტი დარჩეს, მით აღრიცხო ZA.

ზედნადებიცა ათცხრამეტეულთაგანი არს მთოვარის განახლებისათვის მოპოვებული. ზედნადებიცა ათცხრამეტთა წელთა შინა მოიქცევის, ათრვამეტთა წელთა ათერთმეტ-ათერთმეტი დაერთვის, ხოლო მეათცხრამეტესა წელთა ათორმეტი დაერთვის, და ოცდათზედ მეტი თუ იყოს, ოცდათი განუტეო და რაჲ მეტი დარჩეს, მით აღრიცხო B. ზედნადები მთოვარისა განახლებასა გაუწყებს. ზედნადების(ა) რიცხვი ათცხრამეტთა (ათცხრამეტსა D) წელიწადთა (წელიწადსა Cbq; + ზედა Caq; წელიწადზე D) მოიქცევის, ათრვამეტსა წელიწადსა ათერთმეტ-ათერთმეტი უნდა დაურთო(ს), ხოლო მეათცხრამეტ(ე)სა წელიწადსა ათორმეტი უნდა დაურთო; უკეთუ ოცდაათზედ მეტი იყოს ოცდაათი განუტეო (განუტევე D) და რაც დარჩეს (დაგრჩეს CqD) მეტი, მით არიცხო (ირიცხვე D) CD. ზედნადები მთოვარის განახლებას გაუწყებს, ხოლო ზედნადები აცხრამეტს წელიწადზე მოიქცევის, ათვრამეთს წელიწადს ათერთმეტ-ათერთმეტი უნდა დაურთო და მეაცხრამეტეს წელიწადს ათორმეტი დაურთო. უკეთუ ოცდათზე მეტი იყოს, ოცდათი განუტევე და რა დარჩეს, იგი ირაცხვე E.

[ზევ ნ. აზევა, მზეველი; შდრ. წევ].

**ზევს დია.** ზევს ეწოდების დუღილსა და გარდმოსაქანელსა ცხო(ვ)რებისასა ZABC.

დია DE.

**ზეზი** (+ 31, 5 გამოსლ. ZA) ესე არს ორფერი ძაფი, და (თუ B) ძაფი და სირმა ერთად შესთული ZAB.

ზეზი არს ორფერი ერთად შესთული ძაფნი (ძაფი D) თუ ძაფი და სირმა (ოქსინო D) CD. ზეზი არს ორფერი ერთად შესთული სირმა და აბრეშუმი E.

ნ. ოქროს-თმა.

**ზეთი** (+ 1 ეზრა 6, 9 ZA) მარცვალთ ცხიმი ZAB.

ხილთა და მარცვალთ ცხიმი Cb. განუმარტავია CaqDE.

ნ. მეზეთე, ცხიმი, წმიდა ზეთი.

**ზეთის-კურთხევა სნეულისა** (ზეთის-კურთხევა სნეულთა AB) (+ 6, 13 მარკოზ; 5, 14 იაკობ ZA) ZAB.

**ზეთის-ხე** (ხე) (2 ეზრა 8, 15) ZA.

(ხე) BCab.

**ზეთის-ხილი** 2 ეზრა 10, 37 ZA.

(ხე) BCDE.

**ზეიდალი** ჯაჭვთან ნახე ZA.

ერთი რიგი ჯავშანია B. აბჯარია ერთრიგი CD. ა აბჯარი E.

ნ. ჯავშანი.

**ზეით** უმაღლეს(ს)ავით ZABCb.

**ზეიმი** დიდი დღესასწაულობა Cb. 5 დარეჯან.[1]: „არა გინდა ეზომი ზეიმი, ჩვენ სამნი წავალთ" E.

ნ. ზაჰმი.

**ზეინკალი** ჩილინგარი B.

ნ. ზენკალი.

[1] შდრ. ამირან-დარეჯანიანი, ს. ყუბანეიშვილის გამოც. (ლიტ. ქრესტომ.), სადაც „ზეიმის" ნაცვლად „სიამეა".



**ზელა** დაზელა, გაზელა ZA.
გაზელა, დაზელა B. გაზელა, გინა დაზელა Cb. განუმარტავია CaqDE.
ნ. იზელდა, მოუზილე, შეზელილი.

**ზემყნელი** ფერჭისა არს ერთი Cb.

**ზემქურვალი** ჰაერით სიმქურვალის ქვე ჩამოზევა ZAB.
ზე ჰაერით სიმქურვალის ქვე ჩამოზევა Cb. განუმარტავია CaqDE.
ნ. ქუემქურვალი.

**ზენა** (+ 10, 9 ესაია ZAa) ზეითი ZABCD.

**ზენაარი** ზეით მყოფი ZABCD.
ზენაარი არს მტკიცე პირობა უცვალებელი E.

**ზენაკე** ზეითკე(ნ) ZABCD.
კავშირში ეწერა: „ზენაკე არამედ" E[1].

**ზენარი** S ამგვარს სახეს ზ ე ნ ა რ (ს) უწოდენ ქალნი ZA.
S ამგვარს სახეს ქალნი უწოდენ B CDE.

**ზენკალი** აბჯრის მკეთებელი ZABCbE.
აბჯრის მჭედელი CaqD .

**ზენტეხი** (ბალ.) ZABCD.

**ზეპენტიკი** ფხა შემწვარი ZAE.
შემწვარი ფხა BCD.

**ზეპირი** უწიგნოდ თქმა ZABC.
განუმარტავია DE.
ნ. საზეპირო.

[**ზეპური** ნ. საზეპურო].

**ზერგნა** (+ 2, 132 მამათ-ცხ. ZAa) ფერჭით ქელვა ZABCDE.

**ზერდაგი** ყვითელ-შავი ZA.
მოყვითლო ფერი B. მოყვითელფერო C. განუმარტავია DE.

**ზერე** ზეითივით ZAB.

**ზერე-ქუერე** (ზერე-ქვეუწრე Z, ზერე-ქუწრე A, ზერე-ქვერენ B, ზერე-ქვერე CbqDE) სნეული არც წოლით იყოს (+ და ZACa) არც მრთელად ZAC.
ესე (ზერე-ქვერე D) არს სნეული, არც წოლით იყოს, არც მრთლად BD. განუმარტავია E.

**ზერრე** ზერე ZAB.

**ზერჩო** (ბალ.) არჯაკელი ZABCD.
(ბალ.) E.

**ზესთა** ზ ე შ თ ა უმეტეს-უმაღლესი: დ ა მ ხ ე — უ(მ)დაბლესი ZA.
ზეშთა. ზ ე ს თ ა უმაღლეს-უმეტესი, ხოლო დ ა მ ხ ე — უდაბლესი B
ზეშთა. ზ ე ს თ ა ზენას უმაღლესი და უმეტესი არს CD.

**ზესთა-მჩენობა** (ზეშთა-მჩენობა B) მაღლად თავის გამოჩენა ამპარტავნულად ZA.
მაღლობით გამოჩენა ამპარტავნულად B. ამპარტავანება, გინა მაღლად გამოჩენა C. ამპარტავანება D.
ნ. ამპარტავნება.

**ზესკნელი** (+ 2 შჯულ. 28, 23 ZA) ზეით უმაღლესი კიდე ZAB.
ანგელოზთ სამყოფი (+ საუკუნო C) CD. განუმარტავია E.
ნ. სკნელი.

**ზეფიროსი** ქარია ერთი ZABCab.
ნ. ქარი.

**ზელმა** ბადეა სათევზე ერთრიგი ZA.
ბადეა სათევზე. B. ერთი ბადეა CDE.
ნ. ბადე.

**ზეშთა** (2, 2 ესაია) ზესთა ZAa.
ზესთა (+ 6, 3 დანიელ Ab) AbB

[1] მოწმობა აღებულია კავშირის ბოლოსიტყვაობიდან (11, გვ. 203, 26).

ეფროსად დიდი E.
ნ. დამხე, სიტყუა, უზეშთაესი.

**ზეშთა-მჩენობა** ნ. ზესთა-მჩენობა.

[**ზეშთა-წმიდა** ნ. წმიდა].

**ზეციერი** ცათა მყოფი ZAB.

**ზეწარი** ყოველთა გარდასაფარებელთა საგებელთა და აკვანთასა და მისთანათასა ეწოდების: კვალად ქალთა თერისტროიცა: ზ ე წ რ ა დ ითქმის ოდესმე სუდარიცა ZA.

გარდასაფაოებელი. ზ ე წ ა რ ი არს ყოველივე გარდასაფარებელი საგებელთა, აკვანთა და მისთანათა: ზ ე წ ა რ ი არს ქალთა თერისტროა და აჯილა: ზ ე წ რ ა დ ითქმის ოდესმე სუდარიცა B. გარდასაფარებელი. ზ ე წ ა რ ი ეწოდების ყოველთა გარდასაფარებელთა, რაიც რავე დაფარის, გინა ქალთა დამფარველთა, გინა საგებელთა გარდასაფარებელთა, გინა აკვანთა და მისთანათა გარდასაფარებელთა. ხოლო ქალთა მოსაბურავ(ი)სა და დამფარველსა ზეწარსა სალ- თოს წერილით თ ე რ ი ს ტ რ ო ი (თერისტორი Ca) ეწოდების და გარეშე წერილით — ა ჯ ი ლ ა. კვალად მ ა ფ ო რ ი ც ა ეწოდების: ხოლო შალის ზეწარსა, მონაზონთა მოსაფარებელსა, ლევიტონარი ეწოდების Cab. გარდასაფარებელი CqD. განუმარტავია E.

**ზეჰარი** (2. 5 ამბაკომ) ამპარტავანი ZAa.

[**ზვ** ნ. იზვება (ღოლ'თანაც). მეეზვე, უზვი].

[**ზვავი** ნ. ზუავი, თოვლი].

**ზვარა** ნ. ზუარა.

**ზვარაკი** ნ. ზუარაკი.

**ზვარი** ნ. ზუარი.

**ზველვა** ნ. ზუელვა.

**ზვერი** ნ. ზუერი.

**ზვიადი** ნ. ზვადი.

**ზვიგენი** (თევზ.) ZABCDE

**ზვინი** ნ. ზვნი.

**ზვირთი** ნ. ზვრთი.

[**ზვლ** ნ. ზულ].

**ზი** ზიხარ ZAB.

ზიხარ, თუ მჯდომარე ხარ Cab
განუმარტავია CqDE.

**ზიანი** დასაკლისი ZABCD.

განუმარტავია E.
ნ. საზიანო.

**ზიარება** თანამონაწილე ZA.

თანამონაწილეობა B.
ნ. ვეზიარე, თანამეზიარობათი, მზიარებელი, ნაზიარები, საზიარებელი, საზიარო.

**ზიარი** (+ 3 ეზრა 5. 72 ZAa) მოწილე ZAB.

მოწილესავით CD. სწორი E.

**ზიდება** გაწევა ZABCb.

განუმარტავია CaqDE.
ნ. გულზიდება; შდრ. ზიდვა.

**ზიდვა** კიდებულის ტვირთის შეძლება ZABCb.

განუმარტავია CaqDE.
ნ. აზიდვა, განსაზიდთა, ვეზიდე, ვზიდეთ, მზიდავი, მიიზიდა, მეაზიდვინე, მეუზიდე, საზიდავი, უზიდავს; შდრ. ზიდება.

**ზიემი** გამჩვენება და მზადება დიდი ZAB.

ზაჰმი: გამჩვენება და მზადება დიდი Cb. ზაჰმი, გამჩვენება CaqD.
ნ. ზამი, ზაჰმი.

**ზიელა** ნ. ზილეა.

**ზივირინ** მირონის სუ(ნ)ნელი ZAB.

მირონის სულნელი Cab. მირონის სულნელი CqDE.

**ზიზინი** (უქმ.) CDE.

**ზიზლება** ჭამა ეა(ვ)ოს ZABC.
განუმარტავია D.
ნ. საზიზლებელი.

**ზიზლი** E.
ნ. საზიზლარი.

**ზითევი** (24, 56 დაბად.) სძლის მინაყოლი საქონელი ZAa.
სძლის მინაყოლი საქონელი (3 მეფე 9, 16) Ab. სძლის საქონელი BC. განუმარტავია DE.
ნ. ნაზითვი.

**ზიკი** (+ დახეული Ab) ლერწამი ქსო(ვ)ილი ZABC.
ლერწამი მოქსოვილი D. ლერწმის სუფრა E.

**ზიკიპინტი** ალყის პატარა ჯორი (+ ზილისა Z) ZAB.
ალყის მცირე ჯორი CD. საკრავის მცირე ჯორი E.

**ზილარიან** მსხდომ არიან B.

**ზილი** წვლილი ქმის ცემა ZAB.
წვლილის ქმის მცემელი C. მსხირპანე ძალი E.

**ზილი** (მწერ.) კოლო ZABCb.
იაკობ ნასიბის ცხოვრებაში[1]: „მოუვლინა მათ ბზიკი ფესანგი და გამოჰკდა ქვეყანით ზილი კაცთა ზედა, ბზიკი საქედართა მათთა და მსწრაფლ განაბნინა, რამეთუ იყო მათ თანა პიპოებიცა მრავალი“ C[2].
ზილი პიპოებთან ნახე D.

**ზილფი** სხვათა ენაა. ქართულად წინამო (+ და ღულამბარი ZAa) და მაწაკი ეწოდება და ოყრის ჯილასა(ც) ზილფი ZA.
სხვათა ენაა, ქართულად მაწაკი ჰქვიან, ოყრის ჯილასაც B.

**ზინ** (2. 10 საქმე[3]) ზის ZAB.

**ზინა** 13, 1 იოსიპოსში[4]: „ზინად მწოდებელნი მისნი“ ZABCDE.

**ზინზლი** წარმართთ სიმყრალის სუნი ZA.
სიმყრალის სუნი წარმართთა B. ყნოსვილი სიმყრალე წარმართთა C. განუმარტავია D. ფსუტი E.
ნ. სიმყრალე.

**ზიპა** თევზის ქონი ZABD.
ქონი თევზთა C. ქონი თევზისა E.
ნ. ცხიმი.

**ზირაკი** (ბალ.) კვლიავი ZABC.

**ზირაქა** (ფრინ.) დიდი ფრინველია ფრთხილი ZAB.
(ფრინ.) დია ფრთხილი ფრინველია CD. (ფრინ.) ზირაქა ფრინველი არს დია ფრთხილი E.

**ზის** მჯდომარე არს ZAaCb.
მჯდომარეა AbB. განუმარტავია CaqDE.
ნ. ჯდების.

**ზილეა** (ზიელა ZAB) (ხე) ZABCD.
(ხე) ნერგი არს ერთი E.

**ზიხარ** მჯდომარე ხარ ZAB.
ზლაზნა E.

**ზმა** ქნა ZABCDE.
ნ. ზამ.

**ზმა** იგავით გასაღიმელი B.

**ზმანება** მოსიზმრება ZAB.
სიზმრის ჩვენება C. განუმარტავია D. სიზმარი არის ზრახვა თავთა შორის თვისთა გონიერისა სულისა, რამეთუ სტომაქისა მიერ აღორთქლებისა საზრდელთაგანისა, რამეთუ ორთქლი იგი აღვალს ტვინად და დაჰშავს ორღანოთა საგრძნობელისა ძარღვთასა, თვალთა, ყურთა, ენათა და საყნო-

---

[1] შდრ. S—1141, 254 r. [2] B-სა და Cb-ში მოწმობა გადახაზულია. [3] წყაროში „3, 10 საქმე“. [4] შდრ. A—675, 202 v, 31.

სელთასა; ხოლო სხეული თვინიერ ამათსა იქმნების მძინარ, არამედ სული უკვდავი და გონიერი არა მძინარე არს და ეზრახების თავსა თვისსა ანუ სხვათა ვისმე და ქვეყანათა და ადგილთა განიცდის გონებითა E[1].

ნ. ესიზმრა, მეზმანა, მესიზმრა, მესიზმრე, ნაზმანები, სიზმარი.

**ზმარტლი** (ხე) ხუთგული ZABCb.

(ხე) CaqDE.

**ზმილაკი** (ხე) სურო ZABCD.

**ზმილაკი** მცირე სფირიდი ZA.

სფირიდი მცირე B.

**ზმილი** (კათილ.) სამკურნალო ნივთნი ZAB.

სხვა კათილ. გა(ნ)ყოფილების თავში: „ვითარ სამკურნალო ზმილი ანუ წიგნი, ხოლო ესენი არიან ერთისაგან და ერთისა მიმართ" CD[2].

**ზმირინი** (ზმირნი CDE) (+ 30, 23 გამოსლ. ZA) გუნდრუკი (+ მური E) ZABCDE.

**ზმირნი** (თევზ.) ZABCDE.

**ზმნა** მისნობა ZA.

მიზნობა B. ზმნით იზმნის, მისნობს და გამოეძიებს და გამოიკითხავს C. ჰგონებდა გინა მისნობდა D. ჰგონებდეს ანუ მისნობდეს (დაბად. 44, 15) E.

ნ. აზმნა, აზმნობდა, იზმნის, მზნელი, სამზნელი, შეზმნილი.

**ზმნით იზმნის** (1 მეფე 15, 23) ესე იგი არს, მისნობით გამოეძიებს და გამოიკითხავს ZA.

(დაბად. 44, 15; 1 მეფე 15, 23) ესე არს: მისნობს, გამოეძიებს, და გამოიკითხავს B. განუმარტავია D.

**ზმორვა** დაზარვით მკლავების გაჭიმვა Z.

განუმარტავია ABCDE.

**ზმული** ქართ დაბალი ქმა-ყოფა ZAB.

ქართა დაბალი ქმიანობა Cb. განუმარტავია CaqDE.

**ზმული** ზმა არს ქნა, ხოლო დ ა ზ მ უ ლ ი — ხანგამოვლილი, ხოლო ზ მ უ ლ ი — ქმნილი ZA.

ზ მ ა არს ქნა, დ ა ზ მ უ ლ ი — ხანქმნილი, ზ მ უ ლ ი — ქნილი B.

**ზნე** ჩვეულებით რაჲც(ა) საქმე სჭირდეს, კეთილი თუ ბოროტი, ზნე იგი არს ZA.

რაჲც საქმე ჩვეულებით სჭირდეს, კეთილი თუ ბოროტი, ზნეა B. რაჲც საქმე ჩვეულებით სჭირდეს, კეთილი გინა ბოროტი, ზნე არს Cb. განუმარტავია CaqD. წესი E.

ნ. ავი ზნე (ხუი'სთან); შდრ. მომზნილი.

**ზნეობა** ზნეები ZA.

**ზნოან** ჭური ღვინის ამაყროლებელი ZAB.

ჭური მყრალი C. ქვევრი მყრალი D.

**ზოგად** (41, 1 იერემ.) ერთობით ZAa.

**ზოგი** (6, 19 ლევიტ. ZAa, 3 მეფ. 10, 7 Ab) ესე განწილულსა ცხად ჰყოფს, ხოლო ს ა ზ ო გ ა დ ო—საზიაროსა და ზ ო გ ა დ ვ ი დ ო დ ე თ — ერთბამად ვიდოდეთსა; ზ ო გ ი ვიეთთათვისცა ითქმის ZA.

უკეთუ ითქვას, ზ ო გ ი განწილულსა ცხად ჰყოფს, ხოლო ს ა ზ ო-

[1] სხვა ნუსხებში ასეთი განმარტება იპოვება ს ი ზ მ ა რ თ ა ნ. [2] შდრ. A—250, 157 v, 16. B-ში მოწმობა გადახაზულია.

გადო — საზიაროსა, და ზოგად ვიდოდენ — ერთბამად ვიდოდენსა; ზოგი ვიეთსაცა ჰქვიან B. უკეთუ ითქვას, ზოგი განწილულსა ცხად ჰყოფს, ხოლო საზოგადო — საზიაროსა და ზოგად ვიდოდეთ — ერთად (ერთბამად CqDE) ვიდოდეთ CDE.

ნ. ვიეთი, მიეზოგვა, საზოგადო, საზოგადო განყოფილება (შემთხუევით' თან).

**ზოგსრე** 15, 15 ჰრომ. Z.

**ზოგჯერ** Cb.

**ზოდი** (+ ესე A) არს ნადნობი ერთი გვამი ილეკროთაგანი ZA.
ესე არს ნადნობი ერთგვამად ილეკროთაგანი B. არს ნადნობი ერთგვამოვნად: ვეცხლი, რკინა და მისთანანი Cb. განუმარტავია CaqDE.

ნ. ლიტრა.

**ზოდია** ზოდიაქო ZAB.

ნ. ბურჯი, ზოდიაქო.

**ზოდიაქო** (ზოდია D) ესენი არიან (+ და Ab) სახელნი და ნიშანნი (+ სახეთა Z) მათ(თა)ნი და რომელთა თთვესა მიითვალავს მზე მათ: ვერძი ♈ თთვესა მარტსა 20 მიითვალავს მზესა; კურო ♉ აპრილსა 20; მარჩბივი ♊ მაისსა 21; კირჩხიბი ♋ ივნისსა 22; ლომი ♌ ივლისსა 23; ქალწული ♍ აგვისტოსსა 23; სასწორი ♎ სეკდემბერსა 23; ღრიანკალი ♏ ოკდომბერსა 23; მშვილდოსანი ♐ ნოემბერსა 22; თხის-რქა ♑ დეკენბერსა 22; მერწყული ♒ იანვარსა 20; თევზი ♓ ფებერვალსა 19 ZA.

ესენი არიან ზოდიაქონი სახელნი და ნიშანნი მათნი და რომელთა თთვეთა, რომელთა მიითვალავს მზე ამათ: ვერძი ♈ თთვესა მარტსა 20 მიითვალავს მზესა; კურო ♉ აპრილსა 20; მარჩბივი ♊ მაისსა 21; კირჩხიბი ♋ ივნისსა 22; ლომი ♌ ივლისსა 23, ქალწული ♍ აგვისტოსსა 23; სასწორი ♎ სეკდემბერსა 23; ღრიანკალი ♏ ოკდონბერსა 23; მშვილდოსანი ♐ ნოენბერსა 22; თხის-რქა ♑ დეკენბერსა 22; მერწყული ♒ იანვარსა 20; თევზი ♓ ფებერვალსა 19 B. ზოდია. ესე არიან ზოდიანი, ვინა ზოდიაქონი, სახელნი და ნიშანნი მათნი და რომელსა (თ)თვესა მიითვალავს მზე მათ: ვერძი ♈ (თ)თვესა მარტსა ოცსა მიითვალავს მზესა: კურო ♉ (თ)თვესა აპრილსა ოცსა (+ მიითვალავს C); მარჩბივი ♊ მაისსა ოცდაერთსა; კირჩხიბი ♋ ივნისსა ოცდაორსა; ლომი ♌ ივლისსა ოცდასამსა; ქალწული ♍ აგვისტო(სა) ოცდასამსა; სასწორი ♎ სეკდენბერს (სეკდემბერს CqD) ოცდასამსა, ღრიანკელი (ღრიანკალი CqD) ♏ ოკდონბერს(ა) ოცდასამსა; მშვილდოსანი ♐ ნოენბერს(ა) ოცდაორს(ა): თხის-რქა ♑ დეკენბერს(ა) ოცდაორსა; მერწყული ♒ იანვარს(ა) ოცსა; თევზი ♓ ფებერვალს(ა) ათცხრამეტსა CD. ესე არიან ზოდიანი და სახელნი და ნიშანნი მათნი და რომელსა თვესა მივალს მზე მას ზედა. ვერძი ♈ თვესა მარტსა ოცსა მიითვალავს მზესა; კურო ♉ თვესა აპრილსა ოცსა; მარჩბივი ♊ მაისსა

ოცდაერთსა; კირჩხიბი ♋ ივნისსა ოცდაორსა; ლომი ♌ ივლისსა ოცდასამსა; ქალწული ♍ აგვისტოსს ოცდასამსა; სასწორი ♎ სეკდენბერსა ოცდასამსა; ღრიანკალი ♏ ოკდომბერს ოცდასამსა; მშვილდოსანი ♐ ნოენბერს ოცდაორსა: თხის-რქა ♑ დეკენბერს ოცდაორსა. წყლისაქანელი ♒ იანვარს ოცსა; თევზი ♓ ფებერვალს აცხრამეტსა. აჰა ზოდიანი E.

[**ზოზმაქი** კაცს რომ რამე ეზარებოდეს საჭმელად' D.

**ზოზლნა** (ჰ)ამბ(ვ)ის ვერ გაბედვით თქმა ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ეზოზლნა, საზოზლნარი.

**ზომა** სიგრძე და სივრცის რიცხვი ZA.

სიგრძე-სივრცეთ რიცხვი BCb. განუმარტავია CaqDE.

ნ. აზომ, ეგზომ, ეზომ, ვზომ, ნაზომი, რაზომი, საზომი, უზომო, უსაზომო.

**ზონარი** თითით ქსო(ვ)ილი ZABCb.

განუმარტავია CaqDE.

[ზოპ ნ. მზოპავი, მოზოპვა].

[ზორ ნ. დაზორნეს, ეზორა, ეზოროს, ზორვა, მზორავი, ნაზორევი, საზორავი, საზორველი, უზორეს, უზორვიდენ, უზორვიდეს].

**ზორაყი** (ფრინ.) ფრინველია ინდოეთისა მოლაპარაკე ZAa.

(ფრინ.) AbBCD. განუმარტავია E.

ნ. თუთი, მღრინავი.

**ზორდა** მიჯნა ZABCDE.

**ზორვა** (+ ასე არს B) კერპთა მიმართ შეწირვა, კმევა და მსხვერპლი ZAB.

ზორვა არს საკმეველთა დაკმევა, გინა თაყვანი, გინა შეშირვა მსხვერპლთა კერპთა მიმართ (+ დაწვა ცეცხლით შესაწირავთა Cq) C. ზორვა არს შეწირვა, გინა თაყვანის-ცემა კერპთა D. ზორვა არს კერპის თაყვანის-ცემა და შესაწირავი E.

**ზორზოხი** ტან(ად) მოდიდო კაცი ZAB.

**ზორტი** ლარისაგან სამოსელთ შესაკინძავი ZA.

განუმარტავია B.

ნ. სამკრე ზორტი (ალამ'თან).

**ზოსტერი** ქამარი ZAB.

სამღდელო სარტყელი CD. ზოსტერი სამღდელო სარტყელია E.

ნ. სარტყელი, ქამარი.

**ზოჩო** მცირედ საყვარელი ZA.

საყვარელივით რამ B. საყვარელო CDE.

**ზოხიონ** (ბალ.) ZABCb.

(ბალ.) ზოხიონ და პიკრიდონ მდელონი არიან CaqD. (ბალ.) ზოხიონ და პიკრიდონ E.

**ზრახვა** (27, 1 მათე) სიტყვის ლაპარაკი ZA.

ლაპარაკი BCb. განუმარტავია CaqDE.

ნ. გამზრახი (ვეზირ'თანაც), განზრახვა (ფიქრ'თან, წადილ'თან), ეზრახა, ვეზრახე, ვზრახავ, ზედგამზრახი, თანაგამზრახი, იზრახა, მაზრახა, მეზრახე, მზრახველი, ნაზრახი, საგანმზრახო, საზრახავი, სამზრახი, უზრახავს, შეეზრახა, გულის-ზრახვა, მარაგით-ზრახვა, ძვრის-ზრახვა; შდრ. ძრახვა.

**ზრდა** (+ 1, 5 დანიელ ZAa) აღორძინება ZAB.

ალმატება Cb. განუმარტავია CaqDE.

ნ. ზარდ.

⌈ზრზენა ბოროტად ალვძვრა⌉ B.

**ზრზინება** (+ 2 შჯულ. 31, 27 ZA) ბოროტად აღძრვა ZABCD

ბოროტი გუნებობა E.

ნ. ააზრზინე, აღზრზინება.

**ზრზოლა** სასმელ-საჭმელმან რა ტანში ზარი დაუაროს ZA.

სასმელი რა ეზიზლოს და ტანში შეაძრწუნოს და მისთანამ B. არს სასმელთა რასამე სმა არა იამოს, ამისთვისცა ტანთა შინა დაზაროს და შეაძრწუნოს და მისთანანი Cb. განუმარტავია CaqD.

ნ. გააზრზოლა.

**ზრიალი** საზარელი მრავალ-ჴმიანობა ZA.

მრავალ-ჴმა საზარონი B. ჴმანი მრავალნი საზარონი Cb. განუმარტავია CaDE.

ნ. ღაღადება.

**ზრინვა** ჯართ დათქრიალება Z.

ჯარის დათქრიალება A. ჯართ თქრიალი B. თქრიალივით C. 9 დარეჯან.[1]: „იზრინ(ვ)ა ქარავანმა და შემოგვიღგა უკანა“ DE.

ნ. ღაღადება.

**ზრო** ისრისა, კაცის ტანიც ითქმის ZA.

ისრის ტანი, კაცთაც (კაცისც D) ითქმის BD. ისრის ტანი, გინა კაცისა C. განუმარტავია E.

**ზრობა** ყინვით დაწვა ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. დაზრობა, ეზრო.

**ზროხა** (ოთხფ.) (+ 9, 3 გამოსლ. ZAa) ზოგადი სახელი არს ყოველთა ზროხათა, ხოლო მამალსა ზროხასა ეწოდების ქარი და დედალსა — ფური; ხოლო შვილთა მათთა—ქბო; ნასუქარსა ქბოსა—ზვარაკი, რომელ არს ყოჯარაკი; საქარესა წლამდის — ბოჩოლა, და საფურესა — მოცედი; წელიწადზე მეტსა საქარესა — მოზვერი და საფურესა — დიაკ(ე)ული; ორი წლის ქარსა — ბოიკი; საკლავად მსუქანსა — უსხი; საკიდარს ქარს(ა) — აზავერი; გამოუყვერავს(ა) ქარსა — კურო და მისსა უმცროსსა — კურაკი; შეწირულსა — ზვარა. ირემთა და მისთანათას ტოლსა(ცა) ქარად და ფურად იტყვიან ZA.

(ოთხფ.) ზროხა ზოგადი სახელი არს ყოველთა ზროხათა, არამედ მამალსა ქარი ეწოდების და დედალსა—ფური, და შვილთა მათთა—ქბო; ნასუქარს ქბოსა — ზვარაკი, რომელ არს ყოჯარაკი; წლამდე საქარეს— ბოჩოლა, საფურეს — მოცეღი, წელზე მეტს საქარეს — მოზვერი, საფურეს — დიაკეული; ორის წლის ქარსა — ბოიკი; საკლავდ მსუქანსა — უსხი; საკიდარს ქარს— აზავერი; გამოუყვერავს ქარს— კურო და მისა უმცროსსა — კურაკი: შეწირულსა—ზვარა. ირემთა და მისთა ტოლთაცა ქარ-ფურობა ითქმიან B. (ოთხფ.) ზროხა ზოგადი

---

[1] შდრ. ამირან-დარეჯანიანი, ს. ყუბანეიშვილის გამოც., (ლიტ. ქრესტომ.) სადაც იკითხება „იზრიალნა“ (სხვაგან კი არის „იზრინა“).

სახელ(ი) არს ყოველთა ზროხათა, არამედ მცირით დიდამდე სახელი სხვადასხვა სძეს ქართულად: მამალსა — ქ ა რ ი და დედალსა — ფ უ რ ი, ხოლო შვილსა მათსა — კ ბ ო; ნასუქარს(ა) კბოსა — ზ ვ ა-რ ა კ ი, რომელ არს ყ ო ყ ო რ ა კ ი; ნახევარ წლისას(ა)—ბ ა რ ა კ ე უ ლ ი, წლისას(ა) საჭარესა — ბ ო ჩ ო ლ ა და საფურესა — მ ო ც ე დ ი; წელიწადზე მეტსა საჭარესა—მ ო ზ ვ ე რ ი, საფურესა — დ ი ა კ ე უ ლ ი; ორის წლის ქარსა — ბ ო ი კ ი, საკლავად მსუქანსა—უ ს ხ ი; საკიდარს ქარსა — ა ზ ა ვ ე რ ი; გამოუყვერავს ქარს — კ უ რ ო და უმცროსსა მისგან — კ უ-რ ა კ ი; შეწირულს(ა) — ზ ვ ა რ ა. ირემთა, ლოსთა და ევევითართა ვითარცა ზროხათა ქარ-ფურობით (ფურობად CqD) ითქმიან და კანბეშთა კბოსა ლ ო ლ ო ს უწოდენ და წლისა ანუ მეტსა — ზ ა ქ ს ა CD. ზროხა ზოგადი სახელი არს ყოელთა ზროხათა, არამედ მცირით დიდამდე სახელი სხვა არს: მამალსა — ჯ ა რ ი და დედალსა — ფ უ რ ი, ხოლო შვილსა მათსა — კ ბ ო: და ნასუქალსა კბოსა — ზ ვ ა რ ა კ ი; ნახევარ წლის კბოს— ბ ა რ ა კ ე უ ლ ი და წლისას— ბ ო ჩ ო ლ ა, თუ საჭარეა, და საფურეს — მ ო ც ე დ ი. და წელიწადზედ რომელიც მეტია, უკეთუ საჭარეა — მ ო ზ ვ ე რ ი და საფურეს — დ ი ა-კ ე უ ლ ი: ორის წლისას—ბ ო ი კ ი; საკლავად მსუქანსა — უ ს ხ ი, ხოლო საკიდარსა ქარსა — ა ზ ა ვ ე რ ი და გამოუყვერავსა ქარსა — კ უ რ ო და კ ე რ ა ტ ი ეწოდებიან: შეწირულსა — ზ ვ ა რ ა. ირემთა და ლომბათა და ლოსთა და ევევითართა ვითარცა ზროხათა ქარ-ფურობა და კბოან(?) ითქმიან. ხოლო კამბეშთა კბოსა ლ ო-ლ ო უწოდენ და წლისას—ზ ა ქ ს ა E.

ნ. მეზროხე, საზროხე.

**ზროხაკუდი** საყვირი(ა) მომცრო ZABCD.

საყვირია E.

ნ. ნაფირი, საყვრი.

**ზრუნვა** (6, 25 მათე) შიში დაცემისა, გინა ნავღვლად(სა) ZA.

შიში დაცემისა, გინა ინაღვლა B. შიში დაცემისა, ინაღვლა CD[1]. შიში დაცემისა E[1].

ნ. ეზრუნვა, ვემზრუნველე, იზრუნვა, მზრუნავი, საზრუნავი, სამზრუნველო (მონასტერ'თან), შიში.

**ზრუნი** გოდების ბანი ZABC.

ნ. ტირილი.

**ზრქელი** გაუმჭვირვალი, იქით არა ჩნდეს რა ZA.

გაუმჭვირვალი B. სქელი CD. განუმარტავია E.

ნ. სიზრქე, სქელი.

**ზუავი** (ზვავი CDE) (+ 24, 1 იობ ZAa) უზომო(დ) დიდი, გინა გვამი ZAB.

ზვავისათვის კავშირში ასე ეწერა: „ონკოს, რომელ არს ზვავი"[2] ხოლო ზ ვ ა ვ ი — უზომოდ დიდი; სხვაგან ეწერა: ზ ვ ა ვ ი—რაზომვე გვამი CD ზვავისათვის კავშირმა თქვა: „ონკოს, რომელ არს ზვავი[2], ხოლო ზ ვ ა ვ ი— უზომოდ დიდად; და სხვაგან ეწერა: ზ ვ ა ვ ი — რაზომვე გვამი E.

ნ. აღზუავება, ზვაობა (ამპარტავნება'სთან), უმცროსი; მდორ. ზვადი.

**ზუალი** ნ. ზუაჰლი.

**ზუარა** (ზვარა CDE) (ოთხთ.) შეწირული ZABCDE.

ნ. ზროხა.

---

[1] E-ს ხ-ის კიდეზე მოიპოვება მინაწერი: „ასე ეწერა", რაც მიათითებს წყაროზე, რომელიც გამოდგა ნემესიოს ემესელის „ბუნებისათვს კაცისა" (გვ. 108. 19).

[2] იგულისხმება იოანე პეტრიწის კომენტარი კავშირისა (II, თავი 171, გვ. 187. 27)

**ზუარაკი** (ზვარაკი CDE) (15, 23 ლუკა) ნასუქარი ZA.
(ოთხფ.) ნასუქარი კბო BCD. (ოთხფ.) ნასუქალი E.
ნ. ზროხა.

**ზუარი**[1] (+ 1, მეფე 22, 7 ZA) მეპატრონის ვენაჴი ZABCD.
პატრონის ვენაჴი E.
ნ. მეზურე.

**ზუაჰლი** (ზუალი BCDE) ქართული არ არის, კრონოსი ჰქვიან ქართულად Z.
ქართული. არ არის, ქართულად კრონოსი ჰქვიან A. კრონოს. BCDE.
ნ. ცთომილნი.

**ზუგია** საკმეველია სუნნელი ZAB.
ხატთ... აყვანისცემის მეტაფრასძი: „საკმე(ვე)ლი, კოჳუპრია, ზუ(ნ)გია და მასტაქი" CDE[2].

**ზუელვა** (ზუჳლვა ZA, ზველვა CD) (+ ესე A) არს მოკიცხართაგან სხვის მსგავსად საუბარი და სხვასავით სლვა და სიცილი და მისთანანი. ხოლო ფრინველ(ნ)იცა (+ არიან მზველავ ZAa), ვითარ: ზორაყი, ჩხიკვი და მისთანანი, გინა ციდამტკაველი ZA.
ესე არს მოკიცხართაგან სხვის მსგავსად საუბარი და სხვასავით სლვანი, სიცილნი და მისთანანი. და ფრინველნიცა არიან მზველავ, ვითარ ზორაყი, და ჩხიკვი და მისთანანი B. (+ მსგავსება ანუ ამსგავსოს D). ზველვა არს კაცთა მოკიცხართა მიერ თქმანი (თქმული D) მსგავსად სხვის კაცისა. ეკიცხვინ (უკიცხევინ D) რა, იცინინ მსგავსად მისსა და უბნობნ, ვალს ეგრეთ და ქმოანებს (ქმოანებნ D), ვითარცა იგი (+ გინა კიცხევით უკივინ C). ხოლო (მ)ფრინველნიცა არიან მზველავ(ი), ვითარიგი: ზორაყი (+ და D) ჩხიკვი (+ და თუთი CqD) და ეგევითარნი ქმოანებითა CD. ზველვა არს, გინა კაცი, გინა მფრინველი კაცსა სხვასა ეკიცხოდეს და ვითარ-იგი იტყოდეს ქმათა, ესეცა მისებრ იტყოდეს. არიან მფრინველნი მზველავნი: ზორაყი და ჩხიკვი და ეგევითარი. ზველვა ჯავრება თუ კიჟინი. ღ...თის მეტყველში. — „იხილოს რა ნავი, უხარის და თანა-შესცხრების და უზველავს სლვასა მისსა ალმობერვათა" E.
ნ. მზუელავი.

[**ზუერ** • ნ. დაზუერვა, უზუერული].

**ზუერი** (ზუჳრი ZA, ზვერი CD) (+ 13, 7 ჰრომ. Z; 31, 28 რიცხ.) ხარკი გინა ბაჟი (+ 'გინა ფანჯიექი' Ab) ZA.
ბაჟი, ხარკი B. ბაჟი CDE
ნ. მეზუერე, საზუერე.

**ზუზა** დიდრაჰმა ZABCD
ნ. ლიტრა.

**ზუზვა** ნაკლები შეუსრულებელი ZA.
მცირედ ნაკლები, ვერ შესრულდეს B. ნაკლები თუ შეუსრულებელი CD.

**ზუზია** გესლი მაკვდინებელი სწრაფად ZAB.
გესლი მაკვდინებელი CD. ფილიპე მოციქულის ნეტაფრ.: „დასთხია თქვენ ზედა მკვდარი იგი ზუზია" E.

**ზუზმა** ქართლის ცხ.: „ბიზიონი

---

[1] ნუსხებშია: „ზვარი". [2] B-ში მოწმობა და წყაროზე მითითება გადახაზულია.
[3] იგულისხმება ჯუანშერის ისტორია (ნ. ქართლის ცხ. I, გვ. 182, 4).

ზუზმა სუთასი (+ ლეკურთ: CaqD) CaqDE[1].

**ზუზუნი** ჩუმი გოდება ZABCDE.

**ზუთხი** (თევზ.) ZABCDE.

**ზუილი** ნასროლის ჯოხის ჴმა(ჲ) ZA.

ნასროლი ჯოხისა და ქვის ჴმა B. ნასროლი ქვისა და ჯოხის ჴმა CD.

**ზუკა** ბექამოსმული მაღლა ZA.

ბეჭამომაღლებული B. ბეჭამოსმული CD. განუმარტავია E.

ნ. კუზა.

[ზულ ნ. დაზულენ, დამზულარი, მზულარი, ჩამოიზვლა (შევავსე ახსნაში თოვლ'თან)].

**ზუმბა** სხვათა ენაა, ქართულად დ გ უ შ ი ჰქვიან ZAB.

თოფის გასატენი ჯოხი CD. (უქმ.) E.

**ზუმბური** ლაქი ZA.

განუმარტავია BCDE

ნ. ლაქი.

**ზუმილი** (2 ნემეს.[2]) ზუმილი, ტევთიდი, სელქანი, მალაკნი, სიპიანი და მისთანანი კეცტყაოანნი არიან უსისხლო და სულიერნი, ვითარცა სადაფ(ნ)ი, ხამანწკა და მისთანანი მრავალრიგნი (მრავალგვარნი B) ZAB.

(თევზ.) ზუმილი, ტევთიდი, სელქანი და ოთხოპოდი უსისხლო ცხოველნი არიან და სულიერნი, ვითარცა კიბორჩხალი, და სიპიანი და მსგავსი (მსგავსი D) მათი CD. უსისხლო ცხოველია ზუმილი, ტევთიდი და სელქანი E.

**ზუმირი** მური სუნნელი (სულნელი BCD) ZABCD.

განუმარტავია E.

**ზურგი** (+ 21, 20 ლევიტ ZAa) უკანა კერძი ZABCb.

განუმარტავია CaqD. ცხოველთა ზურგს ტ რ ო პ ა დ უწოდეს E.

ნ. იზურგა, საზურგე, უზურგულა.

**ზურგიელი** ჴმელი თევზის ზურგი ZAB.

განუმარტავია Cb.

**ზურგის-ძუალი** (ზურგის-ძვალი Z) ხერხემალი ZAB.

**ზურმუხტი** მწვანე თვალია პატიოსანი ZA.

განუმარტავია BCDE.

**ზურნა** სხვათა ენაა, ქართულად ს ტ ვ ი რ ი ჰქვიან ZAaB.

სხვათა ენაა, ქართულად ს ტ ვ ი რ ი ა Ab.

**ზურნაიკი** მწყემსთ ნესტვია ZA.

მწყემსის ნესტვი B. სალამურივით არის Cb. სალამური CaqD. განუმარტავია E.

ნ. ნესტვ.

**ზუტაკი** არა ერიოს რა ZABCD

განუმარტავია E.

ზუუ რიკისა და სალამურის მღერა Cb.

**ზუფანი** სასროლი მოკლე შუბია Z.

სასროლი მოკლე შუბი AB. წყრთეული შუბი C. განუმარტავია DE.

ნ. ლახუარი.

**ზუფი** ლარია უჭრელი ღელვაიანი ZAB.

განუმარტავია CDE.

**ზუჩი** ჩაბალახთან ნახე ZAB.

ზუჩნიცა არიან ხუთგვარნი: რომელსა თავსა დასარქმელი რკინა

---

[1] Caq-ში განსამარტავი სიტყვა, წყაროზე მითითება და მოწმობა გადახაზულია,

[2] გამოკრებილია ნ. გვ. 27, 22 — 24.

აქვს, რომელსა კვერცხად სახელსდებენ, და ზარადი წინა და უკანით გრძ(ე)ლად, იგი არს ზუჩი, რომელიმე მუზარადად უქმობენ (უქმობს CqD); არს მსგავსი ჩუჩისა თავს დასარქმელი, საცხვირე გრძელი და არა ზარად ვლებული, იგი არს ჩაფხუტი; და არს თხემსა ზედა მცირე პოლოტიკი და ზარადი კისრის კერძოთა და პირსა არარა, იგი არს ჩაჩქანი, და სხვა არს, რომელსა პოლოტიკი არა აქვს, თავ(ს) სახურავი ლიტონი ჯაჭვია, იგი არს ჩაბალახი CD. ზუჩნიცა არიან ხუთგვარი: რომელსა კვერცხი რკინისა აქვს მგზავსი ქუდისა და ზარადი წინა უკანის გრძლად, არს ზუჩი, ვიეთნი მუზარადად უქმობენ. არს მგზავსი ქუდისა, უზარადო, საცხვირე გრძელი, იგი არს ჩაფხუტი; არს თავსა ზედა მცირე პოლოტიკი და ზარადი უკანა კერძო[თა და პირს]ა არა რა, იგია ჩაჩქანი, ხოლო [რომელსა] პოლოტიკი არა აქვს და თავსა[ხურავი ლი]ტონი ჯაჭვია, იგი არს ჩაბალახი E.

ნ. აჩხაბერი.

**ზუხოა** (ზუხოაჲ Cab, ზუხოი Cq, ზუხოინ DE) (4, 34 ბარუქ) მხიარულება საპატიური ZA.

(4, 34 ბარუქ) ზუხოა არს მხიარულება საპატიური B. (+ ბარუქ 4, 34 Cab) მხიარულებასავით C. ბარუქ 4, 34: „ზოხოვაჲ მისი იყოს გლოვად“ Cq. ჯვარცმის ნეტაფრ.: „რომელსა დღესა ადამ გამოვარდა, ავაზაკი შევიდა;“ „ღამე მჯდომარე არს ზუხობით და მზე იგი სიმართლისა დგას წინაშე გასაკითხველად და თავს იდებს“ D[1]; „არამედ ბუნებასა თანა ზუხოინ, ვითარცა კაცი შებორკილებული DE[1].

[**ზუჰალი** ნ. ზუაჰლი].

**ზჳადი** (ზვიადი CDE) ესე არს, რა კაცმა(ნ) დასაქმოს და მას(ცა) ქმნა ენებოს და ყოვნიდეს და მიზეზთა იტყოდეს რეცა თავისა გადიდებისათვის ZA.

ესე არს, რა კაცსა დავსაქმოთ და მას ქნა ენებოს, ყოვნიდეს და მიზეზთა რასმე იტყოდეს რეცა თავის გადიდებად B. ზვიადი არს, რა კაცი რომელსა ვისმე ეტყოდეს საქმედ რას(ა)მე ზედა და იგი ყოვნიდეს, ქმნა(ცა) ენებოს და არაქმნისათვის მიზეზთა ეტყოდეს (იტყოდეს CqD) თავისა თვისისა განსადიდებლად (განდიდებად D) CD. გაზვიადება E.

შდრ. ზუავი.

**ზჳნი** (ზვინი ZAaCDE) განმრავლებული, გინა ბრჯა მდგარი, ანუ ძნა და თივა, სელი, ცერცვი და მისთანანი ZA.

(8, 14 გამოსლ.) ყანის ბრჯა ZAa. განმრაელებული; ბრჯად მდგარი ძნა, თივა, სელი, ცერცვი და მისთანანი B. ზვინი არს ძნა, გინა თივა ანუ სელი და ცერცვი, რაიც შეკრებულად (+ და შეგროებულად C (დადგა(ს) მსგავსად მჯისა ძნეულისა CD. (ბალ.) ძნათა დგმულობა მცირედ-მცირედ რაოდენ ძნაა, სოფლიონი ათეულად და ოცეულად უქმობენ, ხოლო ამათ ყოელთავე ღეო ეწოდების მინდორთა შინა დგმულსა, ხოლო რა კალოს კიდესა დაიდგას ყოელივე ერთად ბრჯად უწოდენ. უკეთუ მეტად დიდი ბრჯა იყოს, გინა თივა ანუ სელი და ცერცვი, მას უწოდენ ზვინად E.

ნ. დააზვნა, ზვნი, მიზვნება, ნაზვნები.

**ზჳრთი**[2] ზღვათა და წყალთა აღმოქანება ZAB.

[1] აქ მოყვანილი წყარო და მოწმობები Cq-შიც მოიპოვება, ოღონდ გადახაზულია. [2] ნუსხებშია: „ზვირთი“.

მჩქერ(ვ)ალოთა მდინარეთა ზე ალმა ალმოქანება CD. მჩქერვალოს წყალო ალმოქანება ზე ალმა E.

ნ. აღზვრთება, წყარო.

**ზღ** ნ. ზღვევა.

**ზღაპარი** (3, 23 ბარუქ) არს მოგონებული ტყუილი, ამბავად შემჭევრებული და არა ქმნილი მყოფობით Z.

ესე არს მოგონებული ტყუილი, შემჭევრებული ჰ(ა)მბავი (+ 3, 23 ბარუქ Aa) A. ესე არს მოგონებულნი ტყუვილნი, შემჭევრებულნი B. რომელნი ივლტიან სიბილწისაგან, თხრობასა ბილწ-ჰამბ(ა)ობასა ზღაპარ უწოდენ CDE.

ნ. ეზღაპრა, იზღაპრა, მეზღაპრე, მუცლით-მეზღაპრე, ნაზღაპრი.

[**ზღაპრობანი** ნ. წერილი].

[**ზღარბი** ნ. გძღარბი].

**ზღვა** ნ. ზღუა.

[**ზღვა** ნ. ზღვევა].

[**ზღვან** ნ. ეზღვანვის, იზღვანვის; შდრ. ზღვარ].

[**ზღვარ** ნ. განმზღვრებელი (ხანისა'სთანაც), განზღვრებისადმი, განუზღვრებისდამი, ეზღვრებოდა, ვსაზღვრავ, ვსაზღვრევდი, მოზღვრენი, მსაზღვრავი, საზღვარი, უსაზღრო; შდრ. ზღვან].

**ზღვე** ნ. ზღუე.

**ზღვევა** (ზღუწვა ZA, ზღვევა, ზღვევინება CD; ზღვევა და ზღვევინება E) (+ 3 ეზრა 6, 37 ZAa) დანაშაულის გარდაჴდევინება ZA.

ნაცოდავის გარდაჴდევინება B. ნაცვლის-გება Cab. განუმარტავია CqDE.

ნ. აზღვევს, ეზღო, იზღვია, მიუზღო, მოუზღე, საზღაური, უკუზღვა.

**ზღვევინება** (ზღუწვინება ZA) საზღაურის მიცემა Z.

საზღაურის მიხმა A. საზღაურთ აღება B.

ნ. აზღვევინებს.

**ზღვიერნი** ნ. ზღვერნი.

**ზღვის-კაცი** ნ. ზღვს-კაცი.

⸢**ზღვის ღმერთი** ნ. ნეპტუნ⸣.

**ზღვის-ყურდგელი** ნ. ზღვს-ყურდგელი.

**ზღვის-ძაღლი** ნ. ზღვს-ძაღლი.

**ზღმურდლი** პირუტყვთა ჴორცთა და ტყავთა საშუალ ჭუა რამე გაჩნდეს ანუ მსხმო რამე Z.

ჴორცთა და ტყავთა შუა ჭუა რამე გაჩნდეს ანუ მსხმო რამე A. ესე არს ტყავთა და ჴორცთა შუა ჭუათ გაჩენა თუ მსხმო რამე B. ჴორცსა და ტყავს შუა ჭია CD. განუმარტავია E.

ნ. დაზღმურდლვა, ნაზღმურდლი.

**ზღრომა** (ზღომა E) დაჴსნა, გინა განბნევა ZABCb.

დაჴსნა, გინა ვნება CaqD. 187 კავშირი: „ყოველი სული დაუზღომელ არს და უხრწნელ, ზღომის სახე“ E[1].

ნ. დაუზღრომელი.

**ზღუა** (ზღვა BCDE) (+ 1, 10 დაბად. ZA) შესაკრებელი წყალთა ZABCb.

განუმარტავია CaqDE.

ნ. ზღვერნი, წყარო.

**ზღუდე** (+ 16, 11 ესაია ZAa)

[1] პროკლეს ნაწარმოებიდანაა (I წ., გვ. 111, 26 და II წ. გვ. 195, 10).

(+ ესე Z) არს ყოველ(ი) სიმგრგვლით შემოვლებული, რაჲც რაჲვე იყოს გარ მონავლები ქალაქთა, დაბათა, სახლთა, წალკოტთა, სათვალეთა, გინა თვალთა პატიოსანთა. გალავანი არს არა ზღუდე, არამედ კედელი მაგარი გრძლად ნაგებ(ი); ეზო არს არა გარე ზღუდედ მოვლებული, არამედ წინათ კერძო ანუ გვერდით მოხრილი კედელი, რათა შუა ადგილი აქვნდეს; კარავთა გარე მოსაზღუდავთაცა ეზოდ სახელედების (სახელ-სდებენ A). ბაკი არს ზღუდე ხვასტაგთათვის, რაჲსაგანც მოვლებული იყოს; გისსო(ნ)ი არს ზღუდე სიმაღლით სამი წყრთა; დრუსო არს ზღუდე ქვისა მაღალი კეთილ(ად) ნაგები კოშკ-კოშკოვანი; ხიმი არს ლერწმითა და ლელითა მობაკული; ღობე არს ჯალჯითა და ძეძვით მომტკიცებული; ყერო არს სხვილი ძელი აღმა დასობით მოვლებული; ხირხალი არს სხვილის ძელით სამ-ოთხ რიგად სიგრძედ შემოვლებული; მასარი არს წვრილის (წვლილის A) ძელით ყეროს მსგავსად (მსგავსი A) (+ შემოვლებული Z), (+ ხოლო A) კაწანი (+ არს Z) ძეძვი პირაღმა მოვლებით მდგარი (მდგარად A) ბაკივით, (+ ძელყორე, არს ძელითა და ქვით ბაკი მოვლებული Z) 2, 9 ქება ZA.

ესე არს ყოველივე სიმგრგვლით შემოვლებული, რაჲც რავე იყოს გარ მონავლები ქალაქთა, დაბათა, სახლთა, წალკოტთა, სათვალეთა თუ თვალთა პატიოსანთა. ხოლო გალავანი არა ზღუდესა ეწოდების, არამედ კედელთა მაგართა გრძლად ნაგებთა; ეზო არს არა გარე ზღუდედ მოვლებული, არამედ წინათ ანუ გვერდით მოხრილი კედელი, რათა შუა ადგილი აქვნდეს, კარავთა გარე მოსაზღუდავთაცა ეზოდ უწოდენ; ბაკი ზღუდე არს ხვასტაგთათვის რაისაგანც მოვლებული; გისსონი არს ზღუდე სიმაღლით სამი წყრთა; დრუსო არს ზღუდე ქვისა მაღალი კეთილნაგები კოშკ-კოშკოვანი; ხიმი არს ლერწმითა და ლელით მობაკული; ღობე არს ჯალჯითა და ძეძვით მომტკიცებული; ყერო არს სხვილი ძელი აღმა დასობით მოვლებული; ხირხალი არს სხვილის ძელით სამ-ოთხ რიგათ სიგრძით შემოვლებული; მასარი არს წვლილის ძელით, მსგავსი ყეროსა B. ზღუდედ ითქმის ყოველივე შემზღუდველი სიმგრგვლით, რაჲც(ა) რავე იყოს, კვალად შესაზღუდავი ქალაქთანი, გინა დაბათა, ანუ მცირეთა სათვალეთა და თვალთა პატიოსანთა ბუდე. ხოლო ესე ზღუდენი განიყოფებიან ათსამად (ათორად D): ზღუდედ, გალავნად, ეზოდ, ბაკად, ღობედ, ყორედ, ყეროდ (თ ყეროდ-ყორედ CbqD), გისსოდ, ხირხლად, (+ დრუსოდ C) მასარად, ხიმად და კაწ(ა)ნად. ზღუდე არს ყოვლისავე, რასაცა გარე(მო) მოვლებული აქვნდეს, გინა ქალაქთა, გინა სათვალეთა და სხვათა ყოველთავე; გალავანი არს არა გარ(ე) ზღუდედ მოვლებული, არამედ საშუალ სიგრძესა ქვითკირითა ანუ ალიზითა ნაგები; ეზო არს სახლისა ზღუდე მოვლებული ანუ განით(ი)განად, გინა სიგრძითი-სიგრძედ მოხრით მოვლებული, გინა კარავთა

**თქრომა** (9, 10 იერემ.) მიფრენა (+ შექიდება Z) ZAa.

ნ. მთქრომ, შეთქრომა, შესთქრა.

[**თქუ** ნ. თქმა].

**თქუა** (+ 1, 46 ლუკა ZAa) ისიტყვა ZAB.

**თქუენ** (თქუჱნ A, თქვენ CqDE) შენ ერთისათვის ითქმის, ხოლო თქვენ მრავალთათვის; არამედ უაღრესთა რა მოვაჴსენებდეთ, არა ვკადრებთ შენ, არამედ ვეტყვით თქვენ, რეცა პატივისათვის; აგრევე ჩვენ. ხოლო ღ~თსა (ღმერთსა Aa) ზედა არა ითქმის თქვენ, არამედ შენ, რამეთუ ერთ არს (+ ღ~ თი Z) ZA.

თქვენ მრავალთათვის არს, ხოლო შენ ერთისათვის; არამედ უაღრესთა რა მოვაჴსენებდეთ, არა ვკადრებთ შენ, არამედ ვეტყვით თქვენ, რეცა პატივისათვის; აგრევე ჩვენ B. თქვენ მრავალთათვის ითქმის, ხოლო შენ ერთისათვის CD. განუმარტავია E.

ნ. სათქუენო, უთქუენო.

**თქუეფა** (თქვეფა ZABCqDE) კვერცხთა და მისთანათ გაქნა Z.

კვერცხის გაყენება ABCD. განუმარტავია E.

ნ. ალთქუეფა.

**თქუჱნ** ნ. თქუენ.

[**თქჳრ** ნ. ათქჳრება, დათქჳრვა].

[**თხ** ნ. დამთხე].

**თხა** (4, 1 ქება) თხათა მამალსა ვაცი ეწოდების და დედალსა — ნეზვი (ამა თხათა მამალსა ვაცი და დედალსა ნეზვი ეწოდების A); და შვილთა მათთა — თიკანი, ჩჩვილსა თიკანსა — ბატკი; და წლამდის თიკანსა — წალი, რომელსა სომეხნი ჩეფიჩს (ა) უწოდენ; გამოუყვერავსა — ბოტი და საბოტე წალსა — ვაციკი,—ვიეთნი ქოშსა უწოდენ; წინა მოარულსა თხასა — ელქაჯი. აგრევე შველთა (+ და Z) ქურციკთა, ნიამორთა და არჩვთა ვაცსა, ნეზვსა და წალსა უწოდენ, არამედ თიკანთა მათთა — ნუკრსა ZA.

(ოთხფ.) თხათა მამალსა ვაცი ეწოდების და დედალსა — ნეზვი; და შვილთა მათთა — თიკანი; ჩჩვილთა თიკანთა — ბატკი და წლის თიკანსა — წალი, რომელსა სომეხნი ჩებიჩს უწოდენ; გამოუყვერავსა — ბოტი, და საბოტე წალს — ვაციკი, — ვიეთნი ქოშად სახელ-სდებენ; წინამოარულსა თხასა — ელქაჯი. აგრევე შველთა, ქურციკთა, ნიამორთა და არჩვთა ვაცთა, ნეზვსა და წალსავე უწოდენ, არამედ თიკანთა მათთა — ნუკრსა B. (ოთხფ.) თხათა მამალსა ვაცსა უწოდთ და დედალსა — ნეზვსა; (+ და C) შვილთა მათთა — თიკანთა; ჩჩვილთა (ჩჩვილს D) თიკანთა (თიკანსა D) ბატკსა; წლისა ერთისა თიკანსა — წალსა, (+ რომელსა სომეხნი ჩებიჩს(ა) უწოდენ C); გამოუყვერავსა — ბოტსა; საბოტე წალსა — ვაციკსა, ვიეთნი ქოშსა უჴმობენ; წინარე მოარულსა თხასა — ელქაჯსა. აგრევე შველთა (გარეთხათა D) და ნიამორთა, არჩვთა და ქურციკთა ვაცსა და ნეზვსა და წალსა უწოდთ, არამედ თიკანთა მათთა ნუკრად სახელ-სდებენ (სახელ-ვსდებთ CqD)

CD. (ოთხფ.) თხასა მამალსა ვაცი უწოდენ და დედალსა — ნეზვი, ხოლო შვილთა მათთა — თიკანი; ჩჩვილსა — ბატკს უწოდენ, ნახევარ წლისა — ციკი; წლისა ერთისა თიკანსა — წალი, ხოლო გამოუყვერავსა — ქოში, ვიეთნი ბოტსა უწოდენ, ელქაჯი — წინარე მოარულსა, ხოლო გარეთხათა, ნიამორთა, არჩვთა და ქურციკთა აგრევე ვაცსა, და ნეზვსა, და წალსა უჴმობენ, არამედ თიკანთა მათთა ნუკრად სახელ-სდებენ E.

ნ. გარეთხა (ჯერან'თანაც), ვირთხა.

[თხაზ ნ. განსათხზველი, თხზვა, თხზული, მთხზველი, ნათხაზი, სამთხზული, შეთხზვა, შეთხზული].

თხამი თხრამლი ZAB.

ნ. თხრამლი.

თხაპვა (თხაპუა Cab, თხაპა D) შესვრა ZABD.

შესვარვა C. განუმარტავია E.

[თხარ ნ. გითხარ, თხრობა, თხრობილი, თხრობილმან, იმთხრობლა, მთხრობელი, მთხრობლი, მითხარით, მითხრა, მიმთხრობელი, მოთხრობათა მწერალი, მომთხრობელი (მოციქულ'თანაც), უთხრა].

[თხარ ნ. ვთხრი, თხრა, თხრილი, მოთხრა].

თხევა სათხევლის შეთხევა, სროლა ZAB.

სათხევლის სროლა CD.

ნ. ბადე, ითხევლიდა, ისათხევლა, მთხევლართა, სათხეველი, სითხე.

თხევა ნოტიოთ(ა) დაქცევა ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. განსათხეველი, დათხევა. დათხეული, შთამოთხევა.

თხელი ესე არს, ქარტის მსგავსი რაჲცა იყოს. თხელად ითქმის ლარი და შარი ფარჩხატი, გინა ზღვა და მდინარე ღრმა არა იყოს, გინა ნაყოფნი შორიშორს იდგნენ, გინა ფურცელი უჴშირო, გინა კაცთა თმა და წვერი ჴშირი არ ესხას; თხელი ეწოდებიან ჰიქასა, თალხსა და მისთანათა ქვათა გამჭვირვალეთა; თხელი არს ყოველივე სიზრქისა და სიჴშირისა და სიმტკიცისა და სიჴშოსაგან მოკლებული Z.

ესე არს, ქარტის მსგავსი რაჲცა იყოს. თხელად ითქმის ლარი და შარი ფარჩხატი, გინა ზღვა ანუ მდინარე ღრმა არა იყოს, გინა ხენი და ბალახნი შორი-შორს იდგნენ გინა ფურცელი უჴშირო, გინა კაცთა თმა და წვერი მცირე აქვნდეს; თხელი ჰქვიან ჰიქასა და თალხსა და მისთანათა ქვათა გამჭვირვალეთა. თხელი არს ყოველი სიზრქისა, სიჴშოსა და სიმტკიცისაგან მოკლებული A. თხელი არს ქარტის მსგავსი რაჲცა; თხელად ითქმის ლატი და მანდილი ფარჩხატი; თხელად ითქმის ზღვა თუ მდინარე ღრმა არ იყოს. თხელად ითქმის ხენი თუ ბალახნი, გინა შორი-შორ მდგარი, გინა ფურცელ-უჴშირო, გინა კაცთა თმა და წვერი მცირედი აქვნდეს. თხელი ჰქვიან ჰიქასა, თალხსა და მისთანათა ქვათა გამჭვირვალეთა. თხელი არს ყოველი სიზრქისა, სიჴშოსა და სიმტკიცისაგან მოკლებული B. განუმარტავია CDE.

ნ. მოთხე 2, უთხელებს.



**თხემი** (49, 26 დაბად.) ზედეთი თავი მთათა თუ თავთა Z.

ზედეთი თავი (+ 49, 26 დაბად. Aa) 1. ზედეთ თავი B. ზეითი თავი CD. ზედა თავი E.

**თხზვა** (თხზვნა Z) წვნა ZCE.

წნვა ABD.

ნ. თხაზ.

**თხზული** (25. 11 გამოსლ.) დაწნული ZA.

**თხიერაკი** (+ 10, 5 ივდით ZAB) ტიკჭორა ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. ტიკჭორა.

**თხიერი** (+ 9, 17 მათე ZA) ტიკი ZABCE.

განუმარტავია D.

ნ. ტიკი.

**თხილამური** გრკალი არს (ესე გრკალია A), ფერქთა დაიკვრენ დიდთა თოვლთა ზედა სავლელად, რათა თოვლთა სიღრმესა (შინა A) არა ჩაიჭრან (ჩაიჭრას A) ZA.

ესე გრკალი არს, ფერქთა დაიკვრენ დიდთა თოვლთა ზედა სავლელად, რათა არა ჩაიჭრეს თოვლთა შიგან B. განუმარტავია CDE.

**თხილი** (ხე) ხულია ერთი ZA.

(ხე) BCDE.

**თხის-რქა** მეათე ზოდიაქო Z.

მეათე ზოდია A, გ. BCDE.

ნ. ზოდიაქო.

**თხისური** თივთიკი ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. თივთიკი, თმა.

**თხისურისა** თივთიკისა Z.

**თხიფსელა** (ხე) ZABCDE.

**თხლე** (74, 9 ფსალმ.) ღვინის დალექებული Z.

(+ 74. 9 ფსალმ. AB) დალექებული ABCD. განუმარტავია E.

ნ. ლექი 1.

[**თხმელა** ნ. მურყანი].

**თხოვა** (თხოვნა AbBCDE) (2, 3 იობ) მოცემის ვედრება Z.

(+ 2. 3 იობ Aa) მოსაცემის ვედრება A. ნდომის ვედრება BCb. განუმარტავია CaqDE.

ნ. გათხოვნა, განათხოვრება, დათხოვა, ეთხოვ, ითხოვა, მთხოვ, მთხოვა, მთხოვარი, მთხოველი, ნათხოვარი ნათხოვი, ნათხოვნი, სათხოელი, უმთხოველობა; შდრ. თხოვება.

**თხოვება** (+ ესე არს AB) რაჲცა (რაჲც რამ B) ცოტას ხანს აქონიო და იგრევე გამოართვა ZAB.

ნათხოვრად აქონოს C. განუმარტავია D.

ნ. ვათხოება, მითხოება, ნათხოები, ნათხოვები; შდრ. თხოვა.

**თხოვებული** ნათხოვები Z.

**თხოვნა** ნ. თხოვა.

**თხოვნილი** აქა-იქ მომუჩირებული Z.

**თხრა** მიწის ა(ღ)მოკვეთა ZA.

რაიც მიწა აღმოიკვეთების ბარით, თოხით. ყოველივე თხრა არს B. აღმოთოხნა Cb. განუმარტავია CaqDE.

ნ. თხარ 2.

**თხრამლი** შარავთან ნახე Z.

ბაყლი AB. თხამი, ბაყლი CD.

შდრ. თხამი.

**თხრილი** მიწა ნათხარი Z.

ნ. ხანდაკი.

**თხრობა**[1] (17, 2 ეზეკ.) თქმა Z.

(+ 17, 2 ეზეკ. Aa) თქმა უყო A.

[1] წყაროში: „მითხრობა“.

თქმა უყოს B. ეტყოდეს Cb. განუმარტავია CaqDE.

ნ. თხარ 1.

**თხრობილი** თქმული Z.

**თხრობილმან** თქმულმან Z.

**თხუთმეტი** სამჯერ ხუთი ZCb.

**თხუნვა** გასვრა ZAB.

გასვრასავით Cb. განუმარტავია CaqDE.

ნ. შეთხუნვა.

**თხუნველა** (ოთხფ.) თაგვია, მიწას ქვეშ სთხრის Z.

(ოთხფ.) დიდი თაგვია Cb.

ნ. მთხუნველი.

**თხუპნვა** Cb.

## Ი

**ინი** ქმიანი ასო არს და ართრონი მრავალთა სიტყვათა. ინი თავადაც ყოველთა სიტყვათა მოვალს და ბოლოდაცა, ვითარცა ზემოთ დაგვიწერია: იტყოდი, იქმოდი, იხარებდი. ესრე მოეზავების თავ-ბოლოთა. ხოლო მარტო თავად: იმეფე, იბატონე, იკაცე, იპირუტყვე და ესევითარნი, ხოლო ბოლოდცა ყოველთა მოეზავების, კეთილად გასინჯე ZA.

ქმიანი ასო არს და ართრონი მრავალრიგი. ინი თავადაც ყოველთა სიტყვათა მოვალს და ბოლოდაც, ვითარცა ზემოთ დაგვიწერია: იტყოდი, იქმოდი, იხარებდი; ესრე მოეზავების თავ-ბოლოთა. ხოლო მარტო თავად: იმეფე, იკაცე, იპირუტყვე. ესრეთ ყოველთა ზედა ითქმის, ხოლო ბოლოდცა ყოველთა მოეზავებიან B. თავი; ქმიანი; ბოლო CDE.

**ია** (ბალ.) ყვავილია გაზაფხულისა ZA.

(ბალ.) BCDE.

ნ. იისფერი.

**იაგალი** ცხვარია, ცხვრის წინამძღვარი Cb.

**იაგუნდი** თვალია პატიოსანი ZA.

განუმარტავია BCDE.

ნ. ალრალების ქვა.

**იადგარი** სხვათა ენაა, ქართულად ს ა ჴ ს ო ვ ნ ე ბ ე ლ ი ჰქვიან ZAB.

(უჴმ.) საჴსენებ(ე)ლად (მახსენებლად D) დარჩომილი CD. განუმარტავია E.

**იადვილა** ადვილ იჩინა ZAB:

**იადონი** აედონი, ბერძულად ბ უ ლ ბ უ ლ ს უწოდენ. და იმერელნი იადონსა ბულბულსვე უწოდენ. ჩვენთა წერილთა შინა მინახავს, იადონი ზამთარ-ზაფხულ დაუცადებ(ე)ლად მოჰჭიკჭიკებს. ბულბული სამ თვე ოდენ სტვენს და დადუმდების. ფრანცას ერთი რიგი ჩიტი ვნახე ბულბულის ტოლი და თეთრ-მოყვითლო, ზამთარ და ზაფხულ მოუთმენელად ტკბილად მჭრინავი, მე ის მგონია. ქართველს მოლექსეთაც ბულბული და იადონი სხვადასხვად უთქვამთ, თქვენ გაარჩიეთ ZA.

(ფრინ.) ბულბულის ტოლია თეთრი და მოყვითანო, ზამთარ-ზაფხულ დაუწყვეტლად ტკბილად მჭრინავი. ხოლო რომელნიმე ბულბულს უწოდენ B. (ფრინ.) აედონი C. (ფრინ.) DE.

ნ. აედონი.

**იავა** თათრულად ნაპოვნს ცხო-



ელს ჰქვიან, რომელსა ქართულად მუდრეგი ეწოდებას ZA.

**იავა** გაავდა ZA.

გაავდა. იავა თათრულად მუდრეგს ჰქვიან B.

**იავარი** (17. 3 იერემ.) ნაფორიაქალი ZAB.

ავარი, ფორიაქი C. ფორიაქი DE.

[**იავარქმა** აშა ქნა Cb.

ნ. ვარქმი.

**იავვანა და ბამი** (იავვანა და ბამა ABCab) (20, 29 ეზეკ. ZAaB) ადგილი არს (ადგილია B) შესაწყვდეველი, ვითარცა ჩვეული კერპთა ბოროტად მსახურებისა ZAB.

ადგილი არს ესე შესწავებული, ვითარცა ჩვეული ბოროტთა მსახურების კერპთად Cab.

[**იავინთელი** ნ. ცა].

**იაზრა** აზრი ქნა ZAB.

**იათული** ვეცხლის სარწყული(ა) ZABD.

სარწყული ვეცხლისა C. ერთი სარწყულია E.

**იაკადრა** ჰკადრა ZAB.

**იაკინთი** (+ 10, 9 იერემ. ZAa) იაგუნდი ZAaB.

ნ. ჲაკინთი.

**იაკოსტა** (ბალ.) თათრული ია ZABCD.

(ბალ.) E.

**იალკიალი** ცაში აქა-იქ ღრუბელი ZA.

ცათა აქა-იქ ღრუბელი B.

ნ. იალტიალი, მარაგი.

**იალმაგი** (1 მეფე 17, 38) ალმაგი ZAB.

სამოსელი(ა) საბრძოლველი, ჯაჭვთა (ჯაჭვსა D) ზედა CD.

ნ. ალმაგი.

**იალმაზა** ალმაზად იჩინა ZAB.

**იალომი** ალიონი ZAB.

**იალტიალი** ალაგ ღრუბელი, ალაგ მოწმედილი ZAa.

ალაგ ღრუბელი, ალაგ წმიდა B. აქ(ა)-იქ ღრუბელი ცად CD. ღრუბელი აქა-იქი E.

ნ. იალკიალი.

**იალღოჯი** ფიცარი პირ-მრუდი ZABCDE.

ნ. აფრაკი.

**იამა** სიამოვნედ ექ(მ)ნა ZAB.

**იამავრი** (+ 6, 15 ტობია ZABCb) მხოლოდშობილი ZABCD.

ღედისერთა E.

[**იამანი** ნ. აკატი].

**იამინ** (იამინი Cab) (36, 24 დაბად.) ასურსა და ებრაელსა იამინისა წყლად (ჰ)ნებავს თქმაა. ნაცვლად ამის(ს)ა, ვითარმედ: „პოვა წყაროჲ უდაბნოს(ა)", (+ ხოლო Cab) მთარგმნე(ბე)ლთა ამისთა ვითარებული (ვითარ ებრაული B) იქმარეს (იქმიეს Cab) ლექსი ZABCab.

**იამინისა** იგივე იამინ, წყალი ZAB.

ასურსა და ებრაელსა წყლად ნებავს თქმად C.

**იანაბრა** ანაბ(ა)რად მიინდო ZAB.

**იანგარიშა** ანგარიცხა ZA.

ანგარიცხვა B.

**იანგი** (მძრომ.) იანგი ქართული არ არის, ხვითქი და კორკოდილოა E

ნ. ნიანგი.

**იანდერძა** ანდერძი თქვა ZA.

ანდერძად თქვა B.

**იანვარი** აპანი ZA.

აპნისა B. აპნისა, სავატო C. აპნისა, სავატი D. სავატი, აპანი E.

ნ. აპანი (თთუე'სთან), აპნისა.

[**იათ** ნ. დესო].

**იაპიქსი** ქარია ერთი ZABCab.

ნ. ქარი.

**იაპოხტიან**[1] (6, 27 ბარუქ) განქმიან, განქმელდებოდიან ZAB.

(ბარუქ 6, 27) განქმელი Cb.

**იარა**[2] (+ 6, 67 ბარუქ ZAa) სლვა ყო ZAB.

**იარა** დიდად გამოითარგმანების, რომელსა გონჯსა უწოდენ სიგონჯის მკურნალნი. იარა თურქთა ენითა (თათრულად B) წყლულს(ა) ჰქვიან ZAB.

(+ იარა CabD) დიდად გამოითარგმანების, რომელ(სა) გონჯსა უწოდენ სიგონჯის(ა) მკურნალნი C.

**იარაღი** ესე არს ჭურჭელ(ნ)ი ქელოვანთა საქმარნი რკინათა თუ ძელთაგან, მეომართა აღსაკაზმავი, გინა ცხენთა ანუ ხუროთა, მჭედელთა და გალატოზთა(ნი). ესე მსოფლიოთა ენითა (~ ენითა მსოფლიოთა A) არს, ხოლო სამღდელოთა ენითა ჭური, ჭურჭელი და რომელთამე ორღანო ეწოდება ZA.

ესე არს ჭურჭელნი ქელოვანთა საქმარნი, რკინათა თუ ძელთაგან, მეომართა აღსაკაზმავი, გინა ცხენთანი, გინა ხუროთა, მჭედელთა და გალატოსთანი. ესე არს ენითა მსოფლიოთა და გარეშეთა, ხოლო სამღდელოთა ჭური, ჭურჭელი და რომელსამე ორღანო ეწოდება B. იარაღი არს ჭურჭელნი რკინისანი, ზოგირე ხისაცა, აბჯარნი და ყოველნივე საჭურველნი კაცთანი, გინა ცხენთა აკაზმულობანი, გინა ჭურჭელნი მჭედელთა და ოქრომჭედელთანი და ხუროთა და გალატოზთანი და ყოველთა ქელოსანთანი, რაიც მოქმედი იყოს. ხოლო ესე იარაღის სახელის-დება არა სამღდელოთა ენითა არს, არამედ მსოფლიოთა, ხოლო სამღდელონი რომელსამე ჭურსა, რომელსამე ჭურჭელთა და რომელსამე ორღანოთა უწოდენ C. იარაღი ეწოდების ყოველთა საქმართა ჭურჭელთა რასაცა რიგთა D. იარაღს ჭურჭელი ეწოდება E.

ნ. ჭურჭელი.

**იარაღუჩი** გამკითხველობა და ბ(რ)ჭობა (+ ქართლის ცხორებაში[3] B) ZAB.

[**იარაყანი** ნ. გუნი].

[**იარე** ნ. სიარული, სლვა].

**იასამანი** (ხე) ZABCDE.

**იასაული** (უქმ.) სხვათა ენაა, ქართულად მანდატურია ZA.

(უქმ.) სხვათა ენაა, ქართულად მანდატური ჰქვიან B. (უქმ.) CDE.

**იასპი** ეს თვალი მოწითლო(ა) და ჭრელი(ა) ZAB.

ეს(ე) თვალი ზურმუხტს(ა) ჰგავს, მცირედ უყვითლე(სი)ა, თორქომედ(ე) მდინარის(ა) პირს(ა) იპოების (იპოება DE) კასპიას ზღვასთან CDE.

ნ. ამეთვსტომი, ანთრაკი.

**იატაკი** (+ 3, 26[4] ესაია ZABCb) სახლის ფსკერი ZABCD.

---

[1] ნუსხებში „აიაპოხტიან“. [2] წყაროში: „იარნენ“. [3] შდრ. ქართლის ცხ-ბა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., II, 232,22. [4] წყაროში: „დაიატაკდედ“.



განუმარტავია E.
ნ. ფსკერი; შდრ. ევატაკი.
[იაფი შდრ. იეფი].
**იალლავაში** წამლად სადები ცომი მგბარი ZAa.
განუმარტავია AbBDE. წამლიანი ქმიადი სენზე სადებელი C.
**იაჯა** ივედრა ZAB.
იაჯდა იხვეწებოდა E.
**იბაზიერა** ბაზიერობა ქნა ZAB.
**იბაკო** შემოკლებული ცხო(ვ)რება ZABCab.
განუმარტავია CqDE.
**იბარტყა** ბარტყი ქნა ZAB.
**იბატონა** ბატონობა ქნა ZAB.
**იბედა** ბედს მიუპყრა ZAB.
განუმარტავია Cb.
**იბედივი** (+ 34 კათილორ.[1] ZA) ბედის-მიერი ZAB.
მოჴდეს რამ საიბედიო CaqD. მოჰჴდეს რამ საიბედიო თუ ბედისაგან მეფობა და მონობა Cb. მოჴდეს საიბედიო: კ ა თ ი ლ ო რ. „ანუ იბედივი არს, ვითარცა მონა და მეფე"; 13 ე ქ ვ ს თ ა დ ღ ე: „არამედ საქმედ ბუნებითად თავით თვისით და იბედივად ქმნილად"; 8 ე ქ ვ ს თ ა დ ღ ე[2]: „ხოლო უქმად და მოცალედ იქცეოდჲს იბედივთა და ამაოთა საქმეთა შინა" E[3].
**იბეზლა** ბეზლება ქნა ZAB.
იბეზლება Cb.
**იბეკნ** (+ 39, 21 იობ ZAaB) კუნტრუშობს ZAB.
(იობ 39, 21) იკუნტრუშებს Cab. „ალმირითხრინ ფერჴითა და იბეკნ ველსა ზედა" Ca.
ნ. სლვა.

იბერება Cb.
**იბეჭდება** ბეჭედი ჯდება ZAB.
**იბოზა** ბოზობა ქნა ZAB.
**იბორგა** ბორგვიდა ZAB.
**იბოროტა** (38, 9 იერემ.) სიბოროტე ქნა Z.
ბოროტობა ქ(მ)ნა AB.
**იბორჯლა** ბორჯალი მოექსენა ZAB.
**იბრალა** ბრალი დაიდვა ZAB.
**იბრდღვნა** (იბრდღვინა ZA, იბრდღვინვა B) (23, 24 რიცხ.) ბრდღვინვა იწყო Z.
(+ 23, 24 რიცხ. Aa) ბრდღვინვა ქნა AB.
**იბრძანა** ბრძანება იქნა ZAB.
**იბრძენა** (იბრძნა AbB) ბრძენობა ქნა ZAB.
იბრძვის Cb.
**იბრძნა** ნ. იბრძენა.
**იბრძოლა** ბრძოლა ყო ZAB.
იბრძოლება Cb.
**იბუდა** ბუდე დადვა ZAB.
იბლინძება Cb.
**იგავი** (+ 13, 24 მათე ZA) (+ არაკი B) ესე არს სიტყვით მაგალითი, გინა საჩვენებელი, გინა მოსანიშნავი ZAB.
არაკი C განუმარტავია DE.
ნ. არაკი, ეიგავა, ვიგამბღ, ვიგამბდი, მიგვიებითი, ნაიგავები, საიგამ.
**იგალა** ისარჯა ZAB.
**იგალობა** გალობა ყო ZAB.
**იგარდოს** გარდაის ექნას ZABCb.
გარდაის Ca. გარდაის მგონია Cq

[1] შდრ. S—1463, 49 r, b 22. [2] ბასილი კესარიელი, ექვსთა დღეთაჲ, მ. ჯანაშის გამოც., 102,28. [3] წყაროები და მოწმობანი გადახაზულია.

**იგდო** ჩაიგდო ZAB.

**იგემა**[1] (+ 3, 7 იონა ZAa) გემო ნახა ZAB.

**იგენი** ისინი ZAa.

**იგვრდივ, იგვრდივი** ნ. იგურდივ.

**იგი** (+ 27, 4 დაბად. ZAa) (+ ისი ZABC) ყო(ვ)ელი იგი ჩვენებასა შორის ძეს და გვარსა, არამედ მას მასი და იგი შემდგომთაგან ერქმის ZABCDE.

ნ. იგენი, იგია.

**იგია** (იგიაჲ AbB) (+ 2, 7 ნაომ ZAa) იგი კაცისათვის ითქმის და იგიაჲ დედაკაცისათვის ZA.

იგი კაცისათვის ითქმის, ხოლო იგიაი დედაკაცისათვის B.

**იგლოა** გლოვა ყო ZAB.

**იგონა** გონებად შთაჴდა ZAB.

**იგრემლებდა** (+ 23, 40 ეზეკ. ZAa) წარბს ილებევდა ZAB.

წამწამთა და წარბთ შეილებდა Cab.

**იგრიკა** (+ 8, 12 ესთერ ZAa) აპრილი ZABCDE.

ნ. აპრილი (თთუე'სთანაც).

**იგულეთ** (2 შჯულ 1, 21) გულადილეთ ZAa.

**იგულვა** გულად-ილო ZAB.

**იგულისწყრომა** გულისწყრომა ყო ZAB.

**იგულმეთქუებენ** (იგულმეთქუმბენ ZAa) გულის-თქმას გაიმრავლებენ ZAB.

**იგურდივ** (იგვრდივ ZABD, იგვრდივი C) (13, 18 დანიელ) გვლარძნილ(ი), გინა გვერდით ZAa.

გვლარძნილ(ი) AbBCD.

**იგუშაგა** დარაჯობა ყო ZA.

გუშაგობა ყო B.

**იდად** (48, 33 იერემ.) ესე სიტყვა (+ არს Z) სიცოცხლე სიხარულითა ZAB.

(იერემ. 48, 33) შეწყობილი ჴმა (+ იერემ 48, 33: „განთიად იდად არცა მიმწუხრი არა ყვეს იდად" Cq)[2] C.

**იდარაჯა** დარაჯობა ქნა ZA.

დარაჯობა ყო B.

**იდაყუ** (იდაყვი ZABE) ნიდაყვი, მკლავთ სადრეკი Z.

მკლავთ ნაწევარი A. განუმარტავია BCDE.

შდრ. დლაყუ.

**იდგომა** დგომა ყო ZA.

დგომა ქნა B.

**იდვა** ქვე დებით იყო ZA.

დებით იყო B.

**იდიადა** დიდად იჩინა ZA.

დიადად იჩინა B.

**იდიდა** დიდად გაითქვა Z.

**იდიდსიტყუა**[3] (35, 13 ეზეკ.) სიტყვა-დიდობა ქმნა ZAa.

**იდოლებრივი** (+ კავშირ.[4] ZAa) კერპული ZAB.

ესე არს კერპი, გინა ჴელით ქმნილი (ქმნული CqDE) CDE.

**იდოლია** (კავშ.[5]) კერპი ლათინურად Z.

(+ კავშ. Aa) ლათინურად კერპი AB.

**იდროა** დრო იქსენა ZAB.

---

[1] წყაროშია: „იგემებენ". [2] წყარო და მოწმობა გადახაზულია. [3] ნუსხებშია: „იდიდსიტყვა". [4] ამოღებულია იოანე პეტრიწის კომენტარების ბოლოსიტყვაობიდან (II წიგ... 212,15—27). [5] შდრ. იოანე პეტრიწი (II წიგნი 212,15).

**იდრტუნა**[1] დრტვინვა ყო ZAB.

**იდუმალ** (+ 2, .7 მათე ZA) საჩუმრად ZAB.

**იდუმალი** საჩუმარი Z.

საჩუმრად Cab.

ნ. საიდუმლო.

**ი՜ე** იოანე ქარაგმით ითქმის ZAB.

**ი՜ე** ათხუთმეტი რიცხვით ითქმის Z.

**იეკლესიეს** (იეკკლესიეს ABC) შეიკრიბნეს ZABC.

**იელატი** (+ კათილორ. ZAa) ელატთან ნახე ZAB.

**იელვა** ელვა იქ(მ)ნა ZAB.

**იელი** (ხე) ხე(ა) თაფლის გა(ნ)მრყვნელი ZA.

(ხე) BCDE.

**იენავა** ავ-ენაობა ქნა Z.

ავ-ენაობა თქვა AB.

**იერთა** გაერთება იქ(მ)ნა ZAB.

**იერლაყი** მეფეთაგან შეწყალების უსტარი ZAB.

ესე არს მეფეთაგან შესაწყალებელი წიგნი CD.

ნ. წერილი.

**იერომნიმონი** დავიწყებულის სამღდელო საქმის მომგონებელი ZAB.

იერომნიმონი არს დავიწყებულის სამღდელოს საქმის მომგონებელი C.

**იეტიკა** ეტიკობა ქნა ZA.

ეტიკობა ექნა B.

**იეფად** ადვილ სავაჭრელად ZA.

**იეფი** (+ 12, 1 იერემ. ZAa[2]) გამცემელი და პურადი ZAB.

არაძვირი, გინა უშურველი, გინა არაძუნწი Cab. უშურველი, გინა არაძუნწი Cq. განუმარტავია DE.

ნ. იეფად, სიიეფე; შდრ. ლითა.

**იეშმაკა** ეშმაკობა ქნა ZAB.

**იეჭუა**[3] ეჭვი შეუვიდა ZA.

ეჭვი ქნა B.

**ივ** ბოლოს ართრონია: ღ՜თივ, ცოცხლივ და მისთანა ZAa.

**ივალა** ვალი აიღო ZAB.

**ივალალა** ვალალება ყო ZAB.

**ივაშა** ვაშა-ვაშა თქვა ZAB.

**ივაჭრა** ვაჭრობა ქნა ZAB.

**ივედრა** იხვეწნა ZAB.

**ივეოსი** (ფრინ.) (მ)ფრინველთა, გველის მჭამელი ZABCDE.

**ივი** მამაკაცთა და დედაკაცთა ორთავე სასირცხოთა ასოთა ზოგად ი ვ ი ეწოდების (ეწოდება B), ხოლო თვითოეულთა (თითოეულსა B) ცალ-ცალკე სხვადასხვა(ა) ZAB.

მამაკაცისა და დედაკაცის(ა) შუა ასოთა ორთავე ზოგად(ი) ი ვ ი ეწოდების (+ სასირცხოთა C). და თუ (უკეთუ D) თვითო სთქვა, სხვადასხვა სახელი სძეს CD. შუა ასო. მამაკაცისასა და დედაკაცისასა შუა ასოთა ი ვ ი ეწოდების, ორთავე ზოგად E.

ნ. მორი, მუტელი.

**ივლისი** თიბისა ZABC.

თიბისა. ივლისსა პირველ აქ და კ ვ ი ნ ტ ო ლ ი ო ნ ი (ევინტოლიონი D) ეწოდებოდა DE.

ნ. თთუე.

**ივლონა** ესე არს გრკალი ცისა ჩრდილოდ კერძო, რომელსა ზაფხულის მზე მუნით მოიქცევის და ვერ(ა) გასცილდების ZA.

ესე არს გრკალი ცისა ჩრდილოდ კერძო, რომელსა ზედა ზაფხულის

---

[1] ნუსხებშია „იდრტვინა“. [2] წყაროშია: „იეფის“, რაც ცალკე შეუტანია Z-ს [3] ნუსხებშია: „იეჭვა“.

ვალს მზე B. ივლონა ეწოდების მას გრკალსა ცისასა ჩრდილოდ ქერძო, რომელსა ზედა ზაფხულის მზე ვალს CB.

**ივნისი** მარიალისი ZAaD.

მარიალისა AbBC. მარალისი E.

ნ. ვარდობისა, მარიალისა (თთუე'სთანაც).

**ივნო** ვნება ქნა ZAB.

**ივრცელა** გაგანიერდა ZA.

იგანიერა B.

**იზაკუა** მზაკვარება ქნა ZA.

მზაკვარება ყო B.

**იზამთრა** ზამთარი დაყო ZAB.

**იზარდა** ზრდა იწყო ZAB.

**იზატიკა** ზატიკი ყო ZAB.

**იზაფხულა** ზაფხული დაყო ZAB.

**იზელდა** ზელას იყოფდა ZAB.

**იზვება** (14, 5 იერემ. ZAa) ხვასტაგნი შობენ; უზვი — ბერწი და მეეზვე — მშობელი ZA.

ხვასტაგი რა შობდენ, იზვება არს, ხოლო ბერწი — უზვი და მშობელი — მეეზვე B. ხვასტაგი რა შობდენ იზვებად ითქმის, ხოლო ბერწი — უზვი და მშობი — მეეზვე C. ხვასტაგი რა შობდეს, იზვება ითქმის, ბერწსა — უზვი D. ხვასტაგნი რა შობდენ, იზვებად ითქმიან E.

ნ. დოლი.

**იზმნის**[1] (+ 44, 5 დაბად. ZAa) მისნობს ZAB.

**იზრახა** (+ 1, 19 მათე ZA) ზრახვა ყო ZAB.

**იზრდებოდა** ზრდას იქმოდა ZAB.

**იზრუნვა** ზრუნვა ყო ZAB.

**იზურგა** ზურგად მოიბა ZAB.

**იზღაპრა** ზღაპრობა წარმოთქვა ZA.

ზღაპრობა თქვა B.

**იზღვანვის**[2] (23, 4 ისო) საზღვარ ექმნების ZAa.

**იზღვია** გარდაექდივა ZAB.

**იზღუანვის** ნ. იზღვანვის.

**ითავა** თავად შეექმნა ZA.

თაობა ქნა B.

**ითავნა** სათავნო გა(ნ)მრავლდა ZA.

განმრავლდა სათავნო B.

**ითავსა** თავს-იდვა და გაიწყო ZAB.

**ითანია** თანგაუყარ ყო ZAB.

**ითარგმანა** თარგმანებულ იქმნა ZAB.

**ითვისა** ნ. ითჳსა.

**ითიკანი** (38 ნემეს.[3]) ჩვეულებით სათნოების მოქმედი ZAB.

(+ ნემეს. 38 Cb[4]) ჩვეულებით სათნოების მქნელი C. ჩვეულებით სათნოების მოქმედებასა (მოქმედს D) ჰქვიან (ეწოდების D) DE.

**ითმენდა** მოთმენას ჰყოფდა ZAB.

**ითმოს** (27 ნემეს.[5]) ღრუბლისა და ცხავის მსგავსად დაჭვრეტილი ძვალი ZAB.

(+ 27 ნემეს. Cb[5]) რომელ არს ცხავის(ა) და ღრუბლის მსგავსი ძვალი დაჭვრეტილი (დაჭვრეტილი CbqD) CD. ითმოს, რომელ არს ცხავისა და ღრუბლის მგზავსი ძვალი დაჭვრეტილი E.

**ითოვა** თოვლა იყო ZAB.

**ითჳსა** (ითვისა B) თვისად მიიჩნივა ZAB.

---

[1] წყაროშია: „ზმნით იზმნიან". [2] ნუსხებშია: „იზღუანვის". [3] გამოცემის თანახმად 39-ე თავია (გვ. 153,2). [4] იქვე. [5] გამოცემის თანახმად 28-ე თავია (122,18).

**ითქუა** თქმა იქ(მ)ნა ZAB.

**ითხევლიდა**[1] სათხეველს ისროდა ZA.

სათხეველს ისრევდა B.

**ითხოვა** (+ გამოსლ. 3, 22 ZAa) თხოვნა ყო ZAB.

**იისფერი** ZAB.

**იკა** პაიჭის თასმის ჩამოსაბამი სარტყელი ZA.

პაიჭის თასმის ჩამოსაბამი BCb. პაიჭის თავის (sic.) ჩამოსაბამი Caq. განუმარტავია DE.

**იკაზმებოდა** კაზმას(ა) ჰყოფდა ZAB.

[**იკანდელი** ნ. იკანკელი].

**იკანკელი** (+ არიოპაგელი ZAa) ესე არს აღმართში მიმრეც-მომრეცად აღსლვა (აღსვლა A) და მიხვევ-მოხვევით შეზევა, რათა არა დაშვრეს ZA.

(დიონოსი 4, 37) გინა იკანდელი, იგივე და ერთ. „ესე არ(ს) მიმოცვალებითი მოქმედებაჲ ვითარ-იგი წყალი თევზთა და მფრინველთა და კვერთხი მოსესი გველად და ეგევითარი[2]". ესე არს აღმართში მიმრეც-მომრეცად აღსლვა და მიხვევ-მოხვევით შეზევა, რათა არა დაშვრეს B. იკანკელი არს აღმართში მიმრეც-მომრეცად აღსლვა და ადგილითი-ადგილ შეზევა, რათა არა დაშვრეს C. იკანკელი არს მიმრეცად სვლა და ადგილ-ადგილ სვენება D.

ნ. აღმართი.

**იკანო** (40 კავშირი[3]) კმა არს ZAB.

**იკანონა** კანონად მიიჩინა (მიიჩნივა B) ZAB.

**იკარვა** კარვად შევიდა ZAB.

**იკბინებოდა** კბენას ჰყოფდა ZAB.

**იკეთილა** კეთილად შეიცვალა ZAB.

**იკეთილვნება** (+ 30, 10 იერემ. ZAa) ჩვეულების ვნებისაგან კეთილად შეიცვალა ZAB.

იკეთილვნებოს ვნებისაგან იკეთილოს C.

**იკვირვა** ნ. იკვრვა.

**იკვლივი** (ბალ.) ZABCDE.

**იკითხა** კითხვა ყო ZAB.

**იკლო** კლებულ იქმნა ZAB.

**იკმაა** (იკმარა B) კმასაყოფელ ყო ZA.

**იკმია** იგივე კმა, გინა საკმეველი იკმარა ZA.

იგივე კმაყოფა B.

იკმია საკმეველთ კმევა იკმია B.

**იკონომოსი** (იკონომესი D) ბერძულია, ქართულად გამრიგე ჰქვიან ZAB.

(უკმ.) გა(ნ)მგებელი CD. ბერძულია დეკანოზი, გინა მარიგებელი E.

ნ. პარიკონომოსი.

**იკორთა** ფიცრის თარო ZAB.

ხის თარო CabD. ხითარო Cq.

ნ. სარკმელი.

**იკოსაედრი** (5 ნემეს.) ნელიად მიმდრეკი ZA.

5 ნემეს. B.

**იკოსი** სახელ-შეკრებული ZAB.

სახლ-შეკრებული C. განუმარტავია DE.

ნ. კონდაკი.

**იკტერონია** გუნი, სიყვითლის სენი(ა) ZA.

სხვა კათილორ.[4]: „თაფლი ვი-

---

[1] ნუსხებშია: „ითხელვიდა". [2] წყარო: „დიონოსი 4" აქაც არის გამეორებული. [3] ნახე იოანე პეტრიწი, II ტ., 96,5. [4] შდრ. A—250, 204 r.

ეთდა (ვიეთთა Ab, ვიეთაღ Cab) მიმართ მწარე არს, ჭეშმარიტად, ვითარ იკტერო(ნ)იანთა მიმართ“ BCD[1].

**იკტიონი** (ფრინ.) 2 შჯულ. ZAaB.

**იკურთხა** კურთხევა მიიღო ZAB.

**იკურნა** კურნება მიიცა ZAB.

**იკვრვა**[2] საკვირველად აღუჩნდა ZA.

საკვირველად აღიჩინა B.

**ილაო** (+ ილაო B) სენი არს უპეს ზეით წელის ნასკულობითა; ილაო გამოითარგმანების: ღ̃თო შემიწყალე; ზოგნი სახელ-სდებენ მყრალად და ზოგნი ჰას(ა), და იტყვიან სიძნელით ტკივილსა მისსა ნაწლევის გამოსკვნისათვის ZAB.

(+ სენია D) ილაო იქ(მ)ნების უპეს ზეით წელის ნასკულობითა; ილაო გამოითარგმანების: ღ̃თო შემიწყალე; ზოგნი სახელ-სდებენ მყრალად (მყრალი D) და ზოგნი ჰას. და იტყვიან სიძნელითა ტკივილისა მისისა(თა). (+ წელის გამონასკვის სენია C) CD. სენი კოლინჯი E.

**ილაღობა** ლაღობა ქნა ZAB.

**ილაშქრა** ლაშქრობა (ჰ)ქნა ZAB.

**ილეკრო** ეწოდების ოქროსა, ვეცხლსა, სპილენძსა, რკინასა, ტყვიასა, კალასა და ყოველსავე მისთანათა ერთბამად ZA.

ილეკრო ეწოდების ოქროსა, ვეცხლსა, სპილენძსა, რკინასა, ტყვიასა, კალასა, რვალსა, თითბერსა და ყოველსა მისთანათა ერთბამად B. ილეკრო, ილიკტრიონი და ლიკტრიონი (ლიკტორი Cq) ერთი არს Caq[3]. ილეკრო ეწოდების ოქროსა, ვეცხლსა, ტყვიასა, კალასა, თვითბერსა, რკინასა და ყოველსა მისთანასა Cb. 12 იოსიპოსი[4]: „ბროლი და ილეკროჲ“ DE.

**ილეკტრო** (1, 4 ეზეკია) ილეკრო ZAa.

**ილექსა** ლექსები თქვა ZAB.

**ილვისიოსი** (ილვისიოს B, ილვისიოჲს CD) (+ ილვისიოჲსაჲ CD) რომელ არს ოლვისიო(ს)ი, გინა აპოლვიოსი (აპოლვისიოჲ CD) ესრეთ გამოითარგმანების (გამოითარგმანება D) ვითარმედ: განსასვენებელი უჯაჭო, ესე იგი არს (+ ადგილი D) ჴსნილი, თავისუფალი ტანჯვისაგან ZABCD.

**ილი ილი ლიმა საბაქთანი** (27, 46 მათე) ებრაულად (ებრაელთაა B): ღ̃თო, ღ̃თო ჩემო, რასათვის დამიტევებ მე ZAB.

(მათე 27, 46) ღ̃თო, ღ̃თო ჩემო, რასათვის დამიტევებ მე Cb.

[**ილიკრინ** ნ. უილიკრინეს].

**ილიკტრიონი** (1, 4 ეზეკ.) ესე იგი არს ილეკროებთა (ილეკროების B) ფერი ერთბამად ბრწყინვიდეს ZAB.

ილიკტრიონი (ეზეკ. 1, 4) ესრეთ ითქმის ოქროსფერი და ვეცხლის ფერი, თანნარევად ბრწყინვალედ ჩნდეს ილეკრო და ლიკტორიცა C. ლიკტორი, ილექტრო არს ოქროსა და ვეცხლის ფერი თანნარევად. „ვითარცა ხილვა ილიკტრიონისა“ D. განუმარტავია E.

[1] წყარო და მოწმობა გადახაზულია Ab-ში. [2] ნუსხებშია: „იკვირვა“. [3] ეს განმარტება Cb-ში გადახაზულია. [4] შდრ. A—675, 206r, 14.

შდრ. ილეკრო.

**ილინჭა** ჩიტის მახე ZABCDE.

ნ. მახე, საბრჭე; შდრ. ირეჭი.

**ილისტიკი** (2, 78 დიონოს.[1]) ზღუდის სამართი ილისტიკი ZAa.

ზღუდის სამართი AbB. სამართი ზღუდისა C. ს ხ ვ ა კ ა თ ე ღ ო რ ი ა: „რამეთუ მაშენებელი ილისტიკისა იჭუმევს გამორჩევისა მიმართ, გინა თუ მართალი არს ზღუდე, გინა არა, გარნა თუ რა არს ილისტიკი, არა უწყის“ D

**ილოცა** (+ 16, 12 ესაია ZAa) ლოცვა ყო ZAB.

**ილტობოდა** სველდებოდა ZA.

სველ იქმნებოდა B.

**ილტრიონი** იტყვიან გ ო მ ი ზ ი არს ხისაო, ვინათგან მას შინა იხილვებიან წყალი, ბუზი და ჯინჭველი. ქარვა მგონია ZA.

იტყვიან ილთტრიონი გ ო მ ი ზ ი არს ხისაო, ვინათგან მას შინა იხილვების წველი, ბუზი და ჯინჭველი B. სანდალოზი. იტყვიან, ვითარმედ ილტრიონი გ ო მ ი ზ ი არს ხისაო, ვინათგან მას შინა (შიგან Cq) იხილვების წველი (+ და Caq) ბუზი და ჯინჭველი C. იტყვიან, ვითარმედ ილტრიონი გ ო მ ი ზ ი არს ხისა DE.

**ილუმელი** (+ მამათ-ცხ. ZAa) ესე იგი არს, არცა სიკეთე, არცა სიავე არ ეტყობოდეს, გინა გემო ZA.

ესე არს, არცა სიკეთე და არცა სიავე არა შეეტყობოდეს, გინა გემო B. ესე არს არარა შეეტყობოდეს სიკეთე ანუ (გინა D) გემო CD. არც მძიმე, არც სუბუქი; უ ლ უ მ ე ლ ი ა არც მძინარი, არც მღვიძარი E.

**ილურსება** ცხენი საკბენლად ემზადებოდეს Cb.

**ილუსტრიოსი** 16, 1 მამათ-ცხ. ZABCb.

**ილხინა** ლხინი ყო ZAB.

**იმ** (+ იმ B) ითქმის მ ა ს ს ა ვ ი თ, რამეთუ ვაჩვენებთ: იმ კაცმან (კაცმა B) მითხრა (+ და ZA) იმ დღეს იყო, ვითარცა ა მ ამას აჩვენებს, მაგრამ უგვარო(დ) ZAB.

განუმარტავია CDE.

ნ. ამ.

[იმათ ნ. მათ].

**იმაკა** მაკე იქმნა ZAB.

**იმალებოდა** მალვა ქმნის ZAB.

**იმან** მან ZAB.

**იმანტა** ღვედი ერქვანთა, თუ ჯამბარა ZAa.

ნ. ევანი.

**იმართლა** მართალი შეიქ(მ)ნა ZAB.

**იმარმენთა** ათერთს კავშირში სხვათა წილხდომილად თქვა E.

**იმარმენი** მარმენიოს ძალი ZA.

მარმენიო, სვე წილხდომილი B. უკეთუ კაცობრივი ბუნება ვიდრემე, ვითარცა მოკვდავი, სცნობს თვისსა დასასრულსა, ხოლო თითოეულისა დასასრულსა, ხოლო თ(ვ)ითოეულისა ჟამნი არა რომლისამე საზღვრისაებრ არს, რომელსა გარემენი უწოდენ ი მ ა რ მ ე ნ თ ა დ, ვითარ ეზეკიას შეეძინნეს ჟამნი და ათერთს კავშირში სხვათა წილხდომილად თქვა და სხვაგან ესრეთ: იმარმენი შეთხზნილსა რასმე ბუნებასა ჰქვიანო—ბედი, სვე და მარმენიო სამნივე (სამივ Cq) ჰგვანან და სხვადასხვანიც არიან და არ(ა)რათა

---

[1] შდრ. A—163, 38 კიდეზე.

მსგავსნი C. ათერთს კავშირში სვეთა წილხდომილად თქვა, სხვაგან ასე: იმარმენი შეთხზნილსა რასმე ბუნება-სა ჰქვიანო. ბედი, სვე და მარმენიო სამივ ჰგვანან და სხვადასხვანი არიან და არა მგზავსნი D. შეთხზნილსა რა-სამე ბუნებასა ჰქვიან E.

**იმარხა** (+ 4, 2 მათე ZA) მარხუ-ლობა ქნა ZAB.

**იმარხავს** Cb.

**იმას** მასსავით (+ ⌜მასავეთი⌝[1] Z) ZAB.

**იმასპინძლა** მასპინძლობა ყო ZAB.

**იმაწე** „იმაწე დიდ ყოფა წინაშე ღ῀თის(ა), შეურაცხ იქმენ (+ მა-წანებელი Z)" ZA.

„იმაწე დიდ ყოფ წინაშე ღ῀სა, რა-მეთუ წინაშე ღ῀სა შეურაცხ იქ-მენ" B.

**იმდენი** Cb.

**იმედი** გულის მინდობა ZA.

განუმარტავია BCDE.

ნ. ეიმედა, იმედნეულობა, სა-იმედო, უიმედო.

**იმედის-გარდაწყვეტა** (იმედის-გარდაწყუეტა ZA) გულის გატე-ხა ZA.

განუმარტავია B.

**იმედის-დადება** გულის გამაგრე-ბა ZA.

განუმარტავია B.

**იმედის-მიცემა** გულმაგრობის მი-ცემა ZA.

განუმარტავია B.

**იმედნეულობა** (იმედნეულება A) გულდებულობა ZA.

**იმეტებს** გაიმეტებს Cb.

**იმეტყუელა** (იმეტყუელა ZA) მეტყველება ქნა ZA.

მეტყველობა ქნა B.

**იმეფა** მეფობა ქნა ZAB.

**იმეცნა** მეცნიერება ქნა ZA.

მეცნიერება ყო B.

**იმეცნე** Cab.

**იმზადა** მზად შექმნა ZA.

მზადება იქმნა B.

**იმზირა** მზირობა ყო ZA.

მზირობა ქნა B.

**იმზო** მზეობა ქნა ZAB.

**იმთხრობლა** მთხრობლობა ქნა ZAB.

**იმიერ** (+ 2, 5 გამოსლ. ZAa) იქიდამსავით ZABC.

განუმარტავია DE.

**იმით** მით ZAB.

**იმინთი** (ბალ.) უთესლო ბალახია ZA.

(ბალ.) უთესლოა B. (ბალ.) CDE.

**იმის** მის ZAB.

**იმისი** მისი ZAa.

**იმიტომ** Cb.

**იმოთხვიდა** სეერნობდა, თუ მა-ვალ იყო ZAB.

იმოთხვიდა ითქმის: იშვებდა, გინა მავალ იყო C. იშვებდა D. იშვებდა, განისვენებდა იობის 41, 23; ხრონოღრაფში[1]: „იმოთხვიდა რა, აბანოსა შინა მოკლესო"; ქართლის ცხორებაში: „იმოთხვიდა სამოთხესა ამის საწუთოსასა"; იობის: „ტარტაროზი უფსკრულისა, ვითარცა ტყვე შერაცხა უფსკრული სამოთხველად" E[2].

ნ. სლვა.

[1] შდრ. ხრონოღრაფი გიორგი მონაზონისაჲ, ს. ყაუხჩიშვილის გამოცემა, თბ., 1920 წ., გვ. 164, 14. [2] წყაროებზე მითითებანი და მოწმობანი გადახაზულია E-ში.



**იმოსებოდა** (+ 16, 19 ლუკა ZA) შეიმოსდა ZAB.

**იმოქმედა** მოქმედება ქნა ZA.
მოქმედობა ქნა B.

**იმოციქულა** მოციქულობა ქნა ZAB.

**იმოძღურა** მოძღ(ვ)რობა ქნა ZAB.

**იმოწმა** მოწამედ მოიყვანა ZA.
მოწმად მოიყვანა B.

**იმრ** გვრდივ ZAB.
გვრდივ, კავშირში ეწერა[1] CDE.

**იმრუშა** მრუშება ქნა ZAB.

**იმრჩობლა** იორა ZAB.

**იმრჩობლებს** იორებს Cb.

**იმსახურა** სამსახური ქნა ZAB.

**იმსგავსა** თვის მსგავს ყო ZAB.

**იმსთუეს**[2] ალმსთობა ქნეს ZA.
განუმარტავია B.

**იმსტრობდა** (10, 10 ტობია) სინ-ჯევდა, ჯაშუშობდა ZAa.

**იმსხემა** მსხემობა ქ(მ)ნა ZAB.

**იმსხუერპლა**[3] მსხვერპლი შეწირა ZAB.

**იმტერა** მტერობა უყო ZAB.

**იმტერებს** გაიმტერებს Cb.

**იმუდარა** მუდარობა (უ)ყო ZAB.

**იმუშავა** მუშაობა ქნა ZAB.

**იმუხთლა** მუხთლობა ქნა ZAB.

**იმღერა** მღერა ყო ZAB.

**იმძიმა** სამძიმარ(ი) იწყო ZAB.

**იმწევა** მწედ მოიცა ZA.

**იმჯულის** (2 ეფრემ.) მჯიღ(ვ)ს უჭირებს ZAa.

**ინ** საწყავი არს შთამტევნელი ორთა ხოისთა ატტიკურთა ZAB.
საწყავი არს, რომელი შთაიტევს ორთა ხოისთა ატტიკურთა. (+ატტიკა ათინაა C) CD.
ნ. ინი, საწყავი, საწყაული.

**ინა** (ბალ.) წითლად შემღებავი ZA.
(ბალ.) წითლად შეღებავს B. (ბალ.) CDE.

**ინაგა** (ფრინ.) მომცრო (მ)ტრედია ველური ZA.
(ფრინ.) მომცრო ტრედია B. (ფრინ.) გულიო, მომცრო ტრედი(ა) C.

**ინადი** Cb.

**ინადიმა** ნადიმი ქნა ZAB.

**ინადირა** ნადირობა ქნა ZAB.

**ინათლა** გათენება ალმოჩნდა ZAB.

**ინანე** დაინანე Cb.

**ინანთი** ვარდის წყალსავით სუნ(ნ)ელ(ნ)ია ZABCb.
ვარდის წყალსავით სულნელია Caq. ვარდის წყალსავითა D. განუმარტავია E.

**ინატრა** ნატრა თქვა ZAB.

**ინაღვლი** Cb.

**ინაყოფა** ნაყოფი გამოიღო ZAB.

**ინაყროვნა** ნაყროვან ჭამა ZAB.

**ინაწილა** ნაწილი მიიღო ZAB.

**ინაჯი** (+ 12, 39 მარკ. B) საჯდომი ZAbB.
საჯდომო Aa. მაღალი საჯდომი CD. მიყრდნობით ჯდომა და საჯდომი E.
ნ. მეინაჯე, საინაჯე.

**ინაჯ-იდგა** (13, 12 იოანე) სეროზად დაჯდა ZA.
განუმარტავია B.

**ინდაესსარონე** იოსიპოსში კარგას: „და საწყეონი უკვე მოსეთისნი (?) მსგავსნი ინდაესსარონეს სახელ-

---

[1] იგულისხმება იოანე პეტრიწის თხზულების ბოლოსიტყვა (II წ., გვ. 207,7 და 215,31). [2] ნუსხებშია: „იმსთვეს“. [3] ნუსხებშია: „იმსხუწრპლა“.

დებულთანი ოქროსა და ვეცხლისანი ბევრნი“ E.

**ინდალმა** (+ ინდალმა B) არა თვითება არს სულისა, არამედ ვითარცა (ვითარ B) თვითებისა აჩრდილი და ნამწვერვალევი ZAB.

ინდალმა არა თვითება(ა) სულისა, არამედ ვითარ თვითებისა აჩრდილი და ნამწვერვალი (ნამწვერვალე Cq) CDE.

ნ. საბწინი.

**ინდიკტიონი** ებრაულისა ენითა ათხუთმეტი წელიწადი ერთი ინდიკტიონია და ოთხი წელიწადი ერთი ოლვიმპიადო ZA.

ებრაულითა ენითა ათხუთმეტი წელიწადი ერთი ინდიკტიონი არს და ოთხი წელიწადი ერთი ოლვიმპიადო, ხოლო ბერძულიდამ ქართულში წლის მოქცევად უთარგმანებიათ, არ ვიცი, როგორ უქნიათ B. ებრაულისა ენითა ათხუთმეტი წელიწადი ერთი ინდიკტიონი არს და ოთხი წელიწადი ერთი ოლვიმპიადო. ინდიკტიონი ქართულს რიცხვში წლის მოქცევად უთარგმნიათ, არ(ა) ვიცი რასათვის C. ებრაულითა ენითა არს: ათხუთმეტი წელიწადი ერთი ინდიკტიონია და ოთხი წელიწადი ერთი ოლვიმპიადო (+ ჩვენც ამად ვიჴმარებთ E) DE.

**ინდომა** ნდომა ყო ZA.

ნდომა ყო, გინა ინდო კაცმან B.

**ინდოური** ქათამი (ფრინ.) ZABCDE.

[**ინდუშა** ნ. რუხა].

**ინება** ნება დართო ZAB.

**ინესი** (ინესნი CDE) 4 ნემეს.: „ინეს(ნ)ი (+ და DE), უმენეს(ნ)ი და ადენეს(ნ)ი“ ZABCDE.

**ინი** (45, 24 ეზეკ.) ინ საწყავია ერთი, ორი კოროსი ჩავა ZAa.

ნ. ინ.

**ინიოხი** (+ 2 ეფრემ[1] ZA) რაინდი ZABC.

შდრ. ინოხი.

**ინო** (26 ნემეს.[2]) ესე არს მგრძნობელი ძარღვი (ესე მგრძნობელი ძარღვი არს B) თანა-შეთხზული შეშა ძარღვთა ZAB.

(+ 26 ნემეს[2]. Cb) მგრძნობელი ძარღვია, ესე თანა-შეთხზულ არს შეშა ძარღვთა C. თანა-შეთხზულ არიან შეშა-ძარღვთა ინონი. ნემესიოს ესეც მგრძნობელად ძარღვად თქვა D. თანა-შეთხზულ არიან შეშა ძარღვთა. ინონი ნემესიოსში ესეც ძარღვად თქვა, მგრძნობელად E.

**ინოხი** ინიოხი ZABCab.

მეღვინეთ უფროსი (ხუცესი D), გინა პირის-მწდე CqD. დიდი ვინმეა E.

**ინჴლივი** ქუთუთოს ბმო ZAB.

შდრ. ჯიჯლიბა.

**ინჯრა** იჯრა, ჯერი ZA.

ჯერი B.

ნ. იჯრა.

**იობელისნი** (+ 1 ნეშტ. 15, 28 ZAB) საყვირი(ა) მოკეცილი ZABC.

საყვირია DE.

ნ. საყვრი.

**იოგი** (ექვსთა დღე 3) ნაწევარი B.

---

[1] შდრ. A—154, 175 vb; შდრ. „ენიოტი“ (სადაც ტ ხანის ნაცვლად ზის ამ ორ ასოთა მსგავსების გამო ნუსხურში). [2] გამოცემის თანახმად 27-ე თავშია (გვ. 118,4).

**იოვლიოს** ესე არს წელიწადი ერგასი, რომლისა შემდგომად შჯული არღარა შეუნდობს ვალის მიცემად ZAB.

ორმოცდაათი წელიწადი, რომლისა შემდგომად არღარა შეუნდობს სჯული სესხისა მიცემად C. ნ´ წელიწადი არის D.

**იოკებს** დაოკებასთან ნახე ZA.

განუმარტავია B.

**იოლვისტრი** ჩაქსული (ჩაქსულად B) სხვადასხვა ფერი ZAB.

ნ. პოლვისტრი.

**იოლნა** (3, 18 გამოცხ.) თვალი ისურმა ZA.

თვალი გამოისურმა B.

**იომა** ომი ქნა ZAB.

**იონი** ბერძენი ZAB.

ბერძენნი C.

**იოპპი** „იოპპი, ტბა და ლაზარაი" E.

**იორდასალები** (ბალ.) ZABCDE.

**იოტა** (5, 18 მათე) მართლ ჩამოზიდულსა მას ასოსა წერილთასა ი ო ტ ა ეწოდების, ხოლო ზედა კერძო წარზიდულსა მას მგურდლ და გურდივ რ ქ ა ZA.

(5, 18 მათე) დამნიშველი. იოტა, გინა რქა. მართლ ჩაზიდულსა მას ასოსა წერილთასა ი ო ტ ა ეწოდების, ხოლო ზედა კერძო წარზიდულსა მას მ გ ვ რ დ ლ და გ ვ რ დ ი ვ რ ქ ა B. (+ მათეს 5, 18 Cb) სახარებაში რომ სწერია იოტა და რქა (იოტა და რქა სწერია DE) მართლ ჩაზიდულსა მას ასოსა წერილთასა ი ო ტ ა ეწოდების, ხოლო ზედა კერძოსა წარზიდულსა მას მ გ ვ რ დ ლ და გ ვ რ დ ი ვ რ ქ ა(დ) სახელ-ედების CDE.

**იოტა** წვრილი ჰიქის მძივი ZA.

ჰიქის წვლილი მძივი B. ჰიქის მძივი (+ წვლილი C) CD. განუმარტავია E.

**იოტნა** ოტებულ ყვნა ZAB.

**იოხ** (7, 16 იერემ.) ოხას იქ ZAB.

**იოხა** ოხება ქ(მ)ნა ZAB.

**იოხი** რაფათა ZABCb.

**იპატი** ვიპატოსი ZA.

მეპატრონე ვითარცა ცამა, ვიპატოსი B.

ნ. ანთიპატი.

**იპატივა** პატივი დაიდვა ZAB.

**იპატოდ** (იპატოდთ E) (2 კავშ) ნიტასთან ნახე (+ საკრავის ძალი მგონია Aa) ZAa.

(2 კავშ.) საკრავის ძალი მგონია Ab. 2 კ ა ვ შ.: იპატო(ი)თ ვიდრე ნიტამდე(ს) BCDE[1].

**იპატოსი** აგრევე ვიპატოსი ZA.

დიდებული, მეფის წინაშე მდგომი B. ბატონის მსგავსი კაცი (+ მეფის წინაშემდგომელი Cab) C.

ნ. იპატი.

**იპატოსობა** ბერძულად ბატონის მეხუთე კაცს ჰქვიან D. (უჯმ.) ბერძულია, ბატონის მაგიერსავით არის E.

**იპი-იპი** რომელსა თურქნი იტყვიან ბალი-ბალი ZA.

ჩე ჩე BCb. ჭიჭი Ca. (+ ვეფხის-ტყ. E) ჭო ჭო DE.

**იპოდრომი** ბერძულია, ც ხ ე ნ თ ს ა რ ბ ი ე ლ ი ZAB.

ც ხ ე ნ თ ს ა რ ბ ი ე ლ ი ბე(რ)ძულად C. (უჯმ.) ი პ ო დ რ ო მ ი და ი პ ო კ ო ნ ი ე რ ი ბერძულად ც ხ ე ნ თ-ს ა რ ბ ი ე ლ ს ჰქვიან D. (უჯმ.) ბერძულად ცხენთ სარბიელსა სამჭედროს ჰქვიან და ი პ ო კ ო ნ ი ე რ ი ც ა E.

**იპოვა** პოვნა-ყო ZA.

პოვნა ეყო B.

[1] გადახაზულია Aa-ში მოწმობა.

[**იპოკონიერი** ნ. იპოდრომი].

**იპომნიმატოღრაფოს** (იპომნიმატოღრაფო Cab) ყოველთ დავიწყებულთ საქმეთ მომგონებელი ZAB.

რომელ არს ყოვლის დავიწყებულის საქმის მომგონებელი Cab.

**იპოსტისი** გვამი(ა) ლათინურად ZABCD.

ნ. მაიპოსტასებელი.

**იპოტირიტი** პოტირიტი ZAB.

ნ. პოტირიტი.

**იპპარხი** მთავარსავით ZABC.

მთავარი D. მთავარი, იოსიპოსში[1]: „არა მნებებელ იყვნეს მიცემად იპპარხთა და მსწრაფებელთა მათ“ E.

**იპპოკენტავროს** (იპპოკენტავროსი D) ესე ითქმის ვაც-ირემი, ვითარ შეგვამებულნი; არა თუ ზედ შეგვამებულ არიან, არამედ ზედ მოგონებით შეგვამდებიან; არა თუ ზედ მოგონებით გვამობენ, არამედ რა დასცხრეს ზედ მოგონება (მოგონებულობა B), იგინიცა თანა-დასცხრებიან, რამეთუ არა არს იპოკენტავროსი (იპპოკენტავროსი B) გვამისა შორის, მხილველთა ცხენ-კაცისათა ესრეთ აღწმასნეს ZAB.

იპ(პ)ოკენტავროს ითქმის ვაც-ირემი, ვითარ ცხენ-კაცი შეგვამებულნი; არა თუ ზედ შეგვამებულ არიან, არამედ ზედ მოგონებით შეგვამდებიან; არა თუ ზედ მოგონებულნი გვამობენ, არამედ რა დასცხრეს ზედ მოგონებულობა, იგინიცა თანა-დასცხრებიან, რამეთუ არა არს იპოკენტავროსი გვამისა შორის, მხილველთა ცხენ-კაცისათა ესრეთ აღვწმასნეთ C. სხვა კათიღორია[2]: „ვითარ იპოკენტავროსი ვაც-ირემი, რომელი ზედმოგონებული უკვე შეგვამდებიან, ხოლო არ-ზედმოგონებულნი არ გვამობენ, არამედ რა დასცხრეს რაჲ ზედმოგონებაჲ, იგინიცა თანა-დასცხრებიან, რამეთუ არა არს იპპოკენტავროს გვამისა შორის, მხილველთა ცხენისა და კაცისათა აღვწმასნეთ ზედმოგონებითა თანაღმდებარე რაჲმე იპპოკენტავროსი“ D.

**იპრიანა** უალრესმა(ნ) იწადა ZAB.

**იჟამნა** ჟამ(ნ)-კანონი თქვა ZAB.

**ირა** კერპთ ღმერთთ სახელია ZA.

კერპის ღ~თთ სახელი არს B. განუმარტავია Cb. 22 კავშ.: „სპასაისასა საჭეშმარიტო“ E.

**ირაო** დიდ-დიდნი ფრინველნი ZA.

(ფრინ.) დიდნი ფრინველნი ასაკითა B. (ფრინ.) დიდი ფრინველი(ა) CE. (ფრინ.) დიდი მფრინველნი D.

**ირბინა** სირბილი ყო ZAB.

**ირგო** რგება იქნია ZAB.

ირები Cb.

**ირემ-ვაცი** (39, 1 იობ.) ფრანგულში ფურ-ირემი სწერია ZAa.

**ირემი** (ოთხფ.) (+ 2 შჯულ. 12, 15 ZA) ZABCDE.

ნ. ბოჩიკი, ვაც-ირემი, ზროხა, იპპოკენტავროს.

**ირეოსი** (30, 24 გამოსლ.) კასია ZABCb.

(30, 24 გამოსლ.) კასია. ხიაშამბარი ლათინურად, ხოლო ელენურად — დარიჩინ Ca. კასია CqD. გამოსლ.: „კალამი, ირეოსი, სთველი და ქალბანა“ E.

ნ. კასია.

[1] შდრ. A—675, 189 r, 9. [2] შდრ. A—250, 78 r.

**ირესიონი** (ირესიონსა CD) (+ იოსიპოს[1] ZA) ერისიონი ZAB.

იოსიპოს[1]: „მომღებელნი ქელთა შინა ირესიონსა მეირსიონისა და ძეწნისაგან ნაყოფისა თანა ფინიკისა“ CD[2].

ნ. ერისიონი.

**ირეწა** სარეწავი მოიგო ZA.

სარეწავი მოიღო B.

**ირეჭი** საიფექიო მახე ZABCD.

მახე საიფექიო E.

ნ. მახე, საბრჯე; შდრ. ილინჯა.

**ირიბი** ურიბი ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ურიბი.

**ირიდებოდა** რიდებას ჰყოფდა ZAB.

**ირისე** (10, 1 გამოცხ.) ც ი ს - მ შ ვ ი ლ დ ი ბერძულად ZAa.

([10, 1] გამოცხ.) ცის-მშვილდი Ab. ცის-მშვილდი BCDE.

**ირკინებოდა** რკენასა ჰყოფდა Z.

რკინებას ჰყოფდა AB.

**ირმის-ბაწარა** ჯონჯოლა სოკო(ა) ZABCD.

სოკო, თუ ნიჩვრა E.

**ირმის-ენა** (ბალ.) ZABCDE.

**ირო** ირონი ZAB.

ნ. ირონი.

**იროელ** წარმართთა უწოდიან მათის ნათესავისაგან ახოვნად და ძლიერად გამოჩინებულსა, რამეთუ ჰგონებდენ, ვითარმედ არა კაცთაგანი არიან, არამედ თანაყოფითა კერპთათა შობილი დედათა მათთაგან, ამისთვის ი რ ო ე ლ (როოელ Z) უწოდეს, ვითარმედ კ ე რ ძ ო ლ ო თ ი ZAB.

იროელ უწოდიან წარმართთა მათისა ნათესავისაგან ახოვნად და ძლიერად გამოჩინებულთა ვიეთმე, რომელთა აზმნობდეს, ვითარმედ არა კაცთაგან(ი) არიან, არამედ თანაყოფითა კერპთასა შობილი დედათა მათთაგან. ამისთვის იროელ უწოდეს, ესე იგი არს კ ე რ ძ ო ლ მ ე რ თ ი CD.

**იროიკოჲ** სხვაზე(დ) მჯობ. ZABCD.

**იროკვა** როკვა ქნა ZAB.

**ირონ** ბერძულად თოვლი(ა) ZABCD.

**ირონი და ირო** (ირონი, ირო ZABCD, ირონი E) ესე ორნივე ეშმაკთა ბუნებისა მქონებელ არიან, არა სრულიად მსგავსი (მსგავსნი B) მათი (მათნი B) არამედ უდარესნი ZAB.

ორნივე ეშმაკთ ბუნებისა მქონებელნი არიან, არა სრულიად მსგავსი მათნი, არამედ უდარესნი (უდარესი Cab) C. ირონი ეშმაკთა ბუნებისა მქონებელნი არიან, არა სრულიად მეზავესი (მსგავსნი D) მათნი, არამედ უდარესნი (+ თუა D) ქაჯი (ქაჯნი E) DE.

ნ. ქაჯი.

**იროჲ** ლ ა ზ ა რ ო ბ ი ს ნ ე ტ ა ფ რ ა. „იროჲ და კინამო შეუმწიკვლებელი ფრცხილი და ნარდი და კალამი, რათა მათ მიერ შეზ[ა]ონ ნელსაცხებელი სულნელი“ E.

**იროჲნი** ირეოსი, კასიავე (+ არს Z) ZAB.

ირეოსია, კასია C. ირეოსია D

ნ. კასია.

---

[1] შდრ. A—675, 42 v, 6. [2] C-ში მხოლოდ წყაროს დასახელებაა, მოწმობა არ არის.

**ირყევა** მიწა იძრვის ZAB.

**ირწმუნა** დაიჯერა ZAB.

**ის** იგ, თითით აჩვენოს Z.
    იგ, თითით ჩვენება Aa. იგ AbBC.
  განუმარტავია DE.

**ისადგურა** სადგურს დადგა ZA.
    სადგომს დადგა B.

**ისადილა** (+ 21, 15 იოანე ZA) სადილი ჭამა ZAB.

**ისავროჲ** (ისავროი B) (მძრომ.) ესე ცხოელი მსგავსი არს ჯოჯოსა და მისვე ტოლი, არამედ უკეთუ მიწათა ვალს, ფერ მიწისა არს, უკეთუ მოლსა ზედა, მწვანე არს, და რასაცა ფერსა შეჰქდების, მისვე ფერად იხილვების. ზმირინისა სანახებთა იპოების Z.

(მძრომ.) ესე მსგავსი არს ჯოჯოსა და ტოლ მისსა არს, არამედ უკეთუ ცოცხალი მიწათა ვალს, ფერ მიწისა არს; უკეთუ მოლთა ზედა. მწვანეა, და რასაცა ფერთა შეჰქდების, მისად (+ მისად Aa) ფერად იხილვების. ზმირინის სანახებთა იპოების A.

(მძრომ.) ესე მსგავს არს ჯოჯოსა და ტოლ მისა არს, არამედ უკეთუ ცოცხალი (ცხოველი Cb) მიწათა ვალს, ფერ მისსა არს; უკეთუ მოლთა ზედა, მწვანედ იხილვების და რაისაცა ფერსა შექდების, მისად ფერად იხილვების. ზმირინს მახლობელ იპოების BCb[1].

**ისათხევლა** სათხეველი ესროლა ZAB.

**ისარგებლა** სარგებელი ქნა ZAB.

**ისარი** (4, 4 ქება) ისარი ზოგადი სახელი არს ყოველთა ისართაჲ. ხოლო განიყოფ(ვ)იან სხვა და სხვად სახელებითა: ფრთე-დაბალი და პირ-წვრილი, რომელსა ყივჩაყნი და თურქნი იქონებენ, არს საყალნო; ზომიერ(ი) ისარი, ფრთე-მობრტყე, და პირ-მობრტყე არს სარჩა; მისგან უგრძესი პირ-დიდი და ფრთე-მაღალი არს ქეიბური; ისარი სარჩის მსგავსი (+ და Z) პირ-განპებული მომცრო(ჲ) არს ქიბორჯი; ისარი ქეიბურის მსგავსი პირ-დიდი (+ და Z) განპებული არს ბოძალი; ისარი სარჩის ტოლი სამ-ფრთოსანი, უპირო, წვერ-მგრგვალი არს ყოდალი; ყოდლის(ა) უგრძესი, წვერ-მწვეტი ჯვარედად ჩხირ-დასხმული არს ღრჯა; ფრთე-მაღალი, გრძელი (+ და A) გრკალ-შემობმული არს სეფქა; უფრთო, უპირო ისარი არს გეზი; სამალი არს ღარი რკინისა (სა)სატყორცებელი და ისარი მტკაველზედ მეტი მის ღარით სასროლი. სხვანიც რამ ისარნი არიან, რომელსამე ბორბ(ა)ლად უწოდენ და სხვასა (+ და A) სხვასა, ხოლო ყრმათა ისარცუდასა — წინწკიტელა ZA.

ისარი ზოგადი სახელი არს ყოველთა ისართა. ხოლო განიყოფებიან სხვადასხვა სახელითა: ფრთე-დაბალი და პირ-წვლილი, რომელთა ყივჩაყნი იქონებენ და თურქნი, იგი არს საყალნო; ზომიერი ისარი ფრთე-მობრტყე და პირ-მობრტყე არს სარჩა; მისგან უგრძესი პირ-დიდი და

[1] Cb-ში კიდეზე სწერია: „სალამანდრა ბჲს ისავრჲას ოდენი“, რაც გადაუხაზავთ.

ფრთე-მაღალი არს ქეიბური; ისარი სარჩის მსგავსი და პირ-განპებული მომცრომ არს ქიბორჯი; ისარი ქეიბურის მსგავსი და პირ-დიდი განპებული, არს ბოძალი: ისარი სარჩის ტოლი სამ-ფრთოსანი, უპირო, წვერ-მგრგვალი არს ყოდალი: ყოდლის უგრძესი წვერ-მწვეტი, ჯვარედად ჩხირ-დასხმული არს ღრჯა: ფრთე-მაღალი, გრძელი და გრკალ-შემობმული არს სეფქა: უფრთო, უპირო ისარი არს გეზი: სამალი არს ლარი რკინისა სასატყორცებელი და ისარი მტკაველზედ ,მეტი მას. ლარით სასროლი. სხვანიც რამ არიან ისარი, რომელსამე ბორბლად უწოდენ და სხვა რიგსა სხვასა, ხოლო ყრმათა ისარცუდასა — წინწკიტელასა B. ისარიცა ზოგადი სახელი არს ყოველთა ისართა. ხოლო განიყოფებიან ზროთა და პირითა სხვადასხვა სახელად: ფრთე-დაბალსა და პირ-წვლილსა, რომელსა ყივჩაყნი და თათარნი იქონ(ი)ებენ, იგი არს საყალნო; მსგავსი (მგზავსი D) საყალნოსი და უმოკლესი, რომელსა ბერძენნი იქონ(ი)ებენ, იგი არს ლიბანდაკი; ზომიერი ისარი, ფრთებრტყელი და პირ-მობრტყე არს სარჩა, უგრძე მისგან და პირ-დიდი. ფრთე-მაღალი არს ქეიბური, ვიეთნი სანადიროს უქმობენ; ისარი სარჩის(ა) მსგავსი (მგზავსი D) და პირ-განპებული, მომცრო. არს ქიბორჯი; ისარი ქეიბურის მსგავსი (მგზავსი D), პირ-დიდი და განპებული, არს ბოძალი; ისარი სარჩის(ა) ტოლი, სამ-ფრთა, უპირო, წვერ-მგრგვალი არს ყოდალი; ყოდლის(ა) (ყოვლისა Ca) უგრძე(სი), წვერ-მწვეტი, ჩხირ-დასხმული (ჩხირ-დასხმული Ca; + ჯვარედად C), არს ღრჯა; ფრთე-მაღალი, გრძელი და გრკალ-შე(მო)ბმული არს სეფქა: უფრთო, უპირო ისარი არს გეზი; ყრმათა ისართა ცუდთა უქმობენ წინწკიტელასა, სამალი არს ლარი რკინისა (+ სასარტყოცებელი Cb, სასტყორცებელი Caq) და ისარი მტკაველზე(დ) მეტი მით ლარით(ა) სასროლი, ბორბალს(ა)ც უქმობენ, საყალნო პირ ოთხ-პირსა და სხვათა რაგინდ(ა) რასა CD. ისარნიცა ზოგადი სახელი არს ყოველთა ისართა, ხოლო განიყოფვიან სახელნი ამათნი სხვადასხვად: ფრთე-დაბალი, პირ-წვლილი, რომელსა ყივჩახნი იქონებენ, არს საყალნო; ხოლო მგზავსი მისი და უმოკლესი, რომელსა ბერძენნი იქონებენ, არს ლიბანდაკი; ხოლო ზომიერი ისარი ფრთითა და პირ-მობრტყე არს სარჩა; გრძელი, პირ-დიდი და ფრთე-მაღალი არს ქეიბური, ვიეთნი სანადიროს უქმობენ; ისარი სარჩის მგზავსი და პირ-განპებული, მომცრო, არს ქიბორჯი; ისარი ქეიბურის მგზავსი, პირ-დიდი და განპებული არს ბოძალი; ზრო-ზომიერი, უპირო, წვერ-მგრგვალი არს ყოდალი; ყოდლისა უგრძე და ჩხირ-დასხმული არს ღრჯა; ფრთე-მაღალი, გრძელი და გრკლოსანი არს სეფქა; უფრთო, უპირო ისარი არს გეზი; ყრმათა ისართა ცუდთა წინწკიტელს უქმობენ; ხოლო სამალი არს მოკლე ისარი ლარით სასროლი[1] E.

ნ. მეისარი, მოისარი, ნაისრი, საისრე, საისრელითა; შდრ. სისრა, სრ(სროლა), სარ 2.

**ისარნები** (ისარნა E) (24, 20 ღაბად.) ავაზანი ZAB.

წყალთ შთასასხმელია ხვასტაგი სასმელად და მისთანა C. წყლის შთასასხმელია ხვასტაგის სასმლად D. წყლის სადგმელია ხვასტაგთ სასმლად E.

[1] კიდეზეა საბას შენიშვნა: „ამისთანაები მე ამისთვის ჩაურთევ, რომ სხვას ენაში არ მოვა და არც ეციან“.

**ისარჩლა** სარჩელი ყო ZAB.

**ისალომენოსი** შეყვანებული ZA.
შეყვანებადი BCD.

**ისაყუარლა** საყვარლობა ყო ZAB.

**ისახელნართაულა** სხვა სახელი დაირქვა ZAB.
(კათილორ.[1] 18) სხვა სახელი დაირქვა მეტად Cb.

**ისე** ეგრეთსავით ZA.
ეგრესავით B.

**ისევ** ეგრეთვე ZA.
ეგრევე B. ისრე, მის მსგავსადვე C. ისრევ D. განუმარტავია E.

**ისერა** სერობა ქ(მ)ნა ZAB.

**ისესხა** სესხი აიღო ZAB.

**ისვენა** ნ. ისუენა.

**ისი** (+ 1 მეფე 17, 26 ZA) იგი ZAB.
ნ. ესე. :

**ისიბრძნა** სიბრძნე იჴმარა ZAB.

**ისივ** იგივ ZAaB.
იგივე Ab.

**ისივე** იგივე ZAB.

**ისირცხჳლა**[2] სირცხვილად მიიჩნივა ZA.
სირცხვილ იჩინა B.

**ისიტყუა** (+ 48, 2 იერემ. Z) ითქვა ZAB.

**ისიძა** სიძე(დ) ისვა ZAB.

**ისიძვა** (ისიძუა A) სიძვა ქ(მ)ნა ZAB.

**ისკუპი** სადა დგეს, მუნით შეხლტეს ZA.
სადა დგეს, მუნ შეხლტომა B; იქავ შეხლტომა, სადა დგეს CD.; განუმარტავია E.

**ისლი** (ბალ.) ZABCDE.
ისლი E.

**ისმენდა** (+ 10, 39 ლუკა ZAa) სმენას ჰყოფდა ZAB.

**ისმინე** (17, 20 იერემ.) სმენა ყავ ZAa.
ნ. შეისმინე.

**ისმოდა** სმენა იყო; ი ს მ ო დ ა — წყალი შეისმოდა ZAB.

**ისპანალი** (ბალ) ZA.
(ბალ.) სხვათა ისპანაჩოულად ი ს პ ა ნ ა ლ ჰქვიან B.

**ისპენდვის** (ისპიენდვის C) შეიწირვის ZABC.

**ისრე** ისევსავით ZA.
ისევისავით B.

**ისრიმი** უმწიფარი ყურძენი ZAB.
კუხი CD. განუმარტავია E.

**ისროლა** სროლა ყო ZAB.

**ისტორია** ქვეყნის ამბავი ლათინურად ZAB.
ქვეყნის ამბავი Cb.

**ისტუმრა** (+ 10, 23 საქმე ZAa) სტუმრად აწვია ZA.
სტუმრად ისვა B.

**ისტჳნვიდა** (ისტვინვიდა CabDE) იჴვრიტებოდა, გინა ისტვენდა C. იჴვრიტებოდა DE..

**ისუენა** (ისუჱნა ZA, ისვენა B) სვენება ყო ZA.
სვენება ქნა B.

**ისულა** სულზე მიიგდო ZA.
სულით იპყრა B.

**ისულგრძელა** სულგრძელება ქნა ZA.
სულგრძელობა ქნა B.

**ისულთქმა** სულთქმა ამოიჴვნეშა ZA.
სულთქმა ყო B.

---

[1] იგულისხმება იოანე დამასკელის დიალექტიკა. [2] ნუსხებშია: „ისირცხვილა".



**ისულმოკლა** სულმოკლება ქნა ZA.

სულმოკლობა ქმნა B.

**ისულმცირა** იგივე ისულმოკლა ZA.

იგივე B.

**ისფერებს** (15 კავშ.[1]) სფერო იქ(მ)ნების ZAB.

**ისფეროებს** იგივე სფერო იქმნების ZA.

იგივე B.

**ისქიო** (ისქიოთა E) (26 ნემეს.) ისქიო და ილუნიო ძარღვნი არიან, რომელთა მიერ აქვს მდრეკელობა მუქლთა და ბარკალთა ZABCa.

(26 ნემეს.) ძარღვი არს, რომლისა მიერ აქვს მდრეკელობა მუქლთა და ბარკალთა: ისქიო და ილუნიო Cb. 26 ნ ე მ ე ს.: „მართლიად მოსდრეკს ბარკალთა ისქიოთად და ილვნიოთა (ღვინიოთა D) მიერ, რაოდენიცა მყეობათათვის“ CqDE[2].

**ისწავა** (+ 15, 45 მარკ. ZAa) ისწავლა, სწავლა ყო ZA.

სწავლა ყო B.

**ის წავა** ის, ვინმე წარვალს ZAa.

**ისწრაფა** (18, 6 დაბად.) სისწრაფე ყო ZA.

სწრაფობა ყო B.

**ისხარი** ჩქარი წვიმა (+ და B) ადრე მომდარებელი ZAB.

ჩქარი წვიმა CDE.

ნ. ქარიშხალი, წვმა.

**ისხემდა** Cb.

**ისხერტი** მქეცის მახე ZABCDE

ნ. მახე, საბრჯე.

**ისხლეტდა** Cb.

**ისხუეპდა** Cb.

**ისხურებდა** Cb.

**იტანჯა** ტანჯულ იქმნა ZAB.

**იტვირთა** ნ. იტვრთა.

**იტირა** ტირილი ქმნა ZAB.

**იტრა** (+ 13, 20 გამოსლ. ZAa) აიყარა თუ წავიდა ZA.

**იტრნეს** აიყარნენ ZAa.

აიყარნენ, თუ წარიძრნენ B. აიყარნეს, გინა წარიძრნეს Cab.

**იტურნა** დაიყურნა ZAB.

დაიყურა CD.

**იტვრთა** (იტვირთა B) ტვირთად(ლ)იკიდა ZAB.

**იტყება** თავს იცა ZAB.

**იტყეპდა** Cb.

**იტყოდა** ამბობდა ZAB.

განუმარტავია CD.

**იუარა** უარი თქვა ZAB.

**იუარებდა** Cb.

**იუბნა** ილაპარაკა ZAB.

**იუმეცნა** უმეცრება ქმნა ZA.

**იუმეცნებ** იუმეცრებ B.

**იუნჯა** (6, 19 მათე) საუნჯე დადვა ZA.

საუნჯედ ყო B.

**იურვებდა** Cb.

**იურვოდა** Cb.

**იუსიტყოს** (1, 8 დანიელ) იგემოს ZACab.

იგემოს (1, 8 დანიელ), თუ უარი არა თქვას B.

**იუქმა** უქმი იპყრა ZAB.

**იუცნობეს**[3] (10, 21 იერემ.) ცნობად ვერ მივიდენ ZAa.

**იუცხოვა** უცხოდ აღუჩნდა ZAB.

**იუწყა** შეიტყო ZA.

**იუწყალოვა** უწყალო იქმნა ZA.

---

[1] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (II წ., 50, 16). [2] Ca-ში წყარო და მოწმობა გადახაზულია. [3] წყაროშია: „იუცნობოეს“.

უწყალო ექმნა B.

**იუწყე** შეიტყევ BCab.

**იუხუა** (იუხვა B) უხობა ქნა ZAB.

**ი̃ჯიესო** ქარაგმით ესრეთ(თ) ითქმის ZAB.

**იფარა** ფარად აილო, გინა მოეფარა ZAB.

**იფიოთ** ფივოსთან ნახე ZAa.

**იფიცა** ფიცი ყო ZAB.

**იფნი** (ხე) ZABCDE.

**იფრადორი** მეფეთ-მეფე, გინა (თუ B) კეისარი ZAB.

განუმარტავია E.

[**იფრინდა** ნ. შიქრიკი].

**იფქლი** (ბალ.) (3, 12 მათე) შემოდგომაზე ნათესი ხვარბალი ZA.

(ბალ.) BCDE.

ნ. საიფქლე.

**იფხანდა** Cb.

**იფხიზლა** ფხიზლობა ქნა ZAB.

**იფხლი** (ბალ.) გვიმრა ZABCb.

ქ ე ბ ა - ქ ე ბ ა თ ა ს თ ა რ გ მ ა ნ ი: „მაყვლითა რათ(ა)მე ექლითა. იფხლითა და ლერწმითა.“ CaqDE.[1]

**იფხლიკება** Cb.

**იქ ჰყოფ** ZAB.

განუმარტავია CDE.

**იქ მუნ** ZAB.

ნ. იქი.

**იქადაგა** ქადაგება იქ(მ)ნა ZAB.

**იქადაგებდა** Cb.

**იქადილა** ქადილი იწყო ZAB.

**იქადოდა** Cb.

**იქება** ქებულ იქმნება, გინა მუნ ება ZAB.

**იქებოდა** Cb.

**იქედნე** (28, 3 საქმე) ესე გველი რამე არს, საშო არა აქვს და პირით დამაკდება და შვილნი მუცელს გამოსჭამენ და ეგრე გამოვლენ; თუ კაცს უკბინა, აღარ მორჩება ZA.

(მძრომ.) ესე გველი რამე არს, რომელი პირით დამაკდება და საშო არა აქვს, შვილნი მუცელს გამოსჭამენ და ეგრე გამოვლენ; თუ კაცს უკბინა; აღარ მორჩება B. (მძრომ). იქედნე არს გველი, (+ რომელი C) პირით დამაკდების (+ და C) საშო არა აქვს, მუცელს გამოსჭამენ შვილნი და ეგრე გამოვლენ; (+ და C) თუ კაცს უბკინა, არ მორჩების (მორჩება D) CD. (მძრომ.) იქედნე არს გველი, რომელი პირით დამაკდება და მუცელს გამოსჭამენ შვილნი და ეგრე გამოვლენ; თუ კაცს უკბინა, არ მორჩება E.

**იქვრივისი** შიქრიკი(ა) ZABCD.

შიკრიკია E.

ნ. შიქრიკი.

**იქთვიერნი** (2 ეზრა 3, 3) მისას გაწყობილობითა ZA.

(2 ეზრა 3, 3) ყოვლის მისის გაწყობილობითა B. (2 ეზრა [3, 3]) ს ა თ ე ვ ზ უ რ თ ა ნ: „და ბჭე იგი იქთვიერნი აღაშენეს ძეთა ასანისათა“ CD[2].

**იქი** (+ 26, 36 მათე ZAa) იქ, მუნ ZAB.

განუმარტავია Ca.

ნ. იქ, საიქიო.

**იქიტნა** ილივნა B.

**იქლიში** ქლეშილ იქ(მ)ნა ZAB.

**იქმნა** არა-მყოფობისაგან (მ)ყოფად მოვიდა ZAB.

[1] შდრ. A—55, 97 r,a 11; Cb-ში წყაროს დასახელებაცა და მოწმობაც გადახაზულია. [2] მოწმობა გადახაზულია AB-ში.

**[მანდილი** ნ. ქელმანდილი].

**მანდრაგორი** (ბალ.) (30, 14 დაბად.) ბალახია, ვაშლივით მოიბამს; ვინც სჭამს, ძილს მო(ჰ)გვრის ZA.

(ბალ.) (30, 14 დაბად.) მანდრაგორი ბალახია, ვაშლივით მოიბამს; თუ კაცმა ჭამა, ძილს მოგვრის B. (ბალ.) მანდრაგორი (დაბადების 30, 14) ეს ბალახია, ვაშლივით მოიბამს; თუ კაცმა ჭამა, ძილს მოგვრის. კვალად მ ა ნ დ რ ა გ ო რ ა დ ითქმის ხილი პირველ ნაყოფი, რომელსაცა ყვავილი ზედავ ებას Cb. (ბალ.) ესე ბალახია, ვაშლივით მოიბამს, კაცს ძილს მოგვრის, თუ ჭამა; კვალად მ ა ნ დ რ ა გ ო რ ა დ ითქმის ხილი პირველ ნაყოფი, რომელსაცა ყვავილი ზედ(ა)ვე ებას, გინა ყოლო მთისა CqD. (ბალ.) ეს ბალახის ხილია, ვაშლივით მოიბამს, კაცს ძილს მოგვრის E.

შდრ. მელმანდრაგორი.

**მანდრინი** (მანდრინნი Cq) (+ ეფთვიმის ქართველის ცხ.[1] B) საწა(ნ)გროსთან ნახე ZABCbq.

**მანდური** ყორით ნაგები ნიში ZABCbqD.

ნიში ყორით ნაგები E.

**მანე** ესე არს თვალთა სიბინდე სტომაქის აღორთქლებისაგან ქმნილი ZA.

თვალთ სიბინდე სტომაქთ აღორთქლებათაგან B. (+ მანე CqD) თვალთა სიბინდეა ქმნილი აღორთქლების(ა) მიერ CbqD.

**მანთუნი** (ხე) ნიგოზი მისი მაკდინებელი არსო B.

**მანი** ესე არს, რომელსა თათარნი მისცემენ მიზდად საწოლისა ცოლთა მათთა გულისთქმისა მათისათვის, მ ა რ ი ც იგივე(ა) ZA.

ესე არს, რომელ თათარნი მისცემენ მიზდსა დასაწოლად დიაცთა მათის გულისთქმისათვის B. მანი ეწოდების, რომელსა უსჯულონი მისცემენ მზიდად (!) საწოლისა თვისისათვის Cb. მანი ეწოდების, რომელსა უშჯულონი (უსჯულონი D) ცოლს(ა) მისცემენ მიზდად საწოლისათვის CqD. ეწოდება ქორწილში რომელ უსჯულონი ცოლს მისცემენ მიზდად საწოლისა E.
ნ. მარი.

**მანი** ნ. დამანი.

**მანიაკი** (3 ეზრა 3, 6) საყელო მოთვალულ-მომარგალიტული ZAa.

საყელო მოთვალულ-მომარგალიტული (8, 21 მსაჯ.) Ab. საყელო მოოჭვილი B. მანიაკი არს თვალითა და მარგალიტით(ა) შემკული საყელო CbqD. თვალ-მარგალიტიანი საყელო E.

**მანკანა** მასმორი, საცეცხლური ილექროთაგან, ზამთარ წინ სადგმელი ZA.

მასმორი. ესე არს საცეცხლე ილექროთაგან, ზამთარ წინ სადგმელი B. მასმორი. მანკანა არს რვალთა და რკინათაგან შემზადებული საცეცხლე ფიქალად შექმნილი ნახშირისა საწვავად, ზამთარ წინაშე სადგმელად Cb. მასმორნი. მანკანა არს რვალთა და რკინათა მიერ საცეცხლე ფიქალად შემზადებული ნახშირის საწვავად ზამთარ Cq. ნახშირის სანთები D.

ნ. საცეცხლე.

**მანკი** ვნება რამ დაშთომილი ZA.

ვნება რამ დანაშთომი B. წყლულის (+ ანუ ვნების Cb). დანაშთომი ნაწილი Cbq. განუმარტავია DE.

[1] ცხ-ბა იოანესი და ეფთვიმესი. ივ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ს გამოც., 98, 4.

ნ. მანკიერი, უმანკო, წყალმანკი.

**მანკიერება** (მანკიერი D) (+ 6, 11 ლუკა ZAa) გულით ვნება აღუკოცელი ZA.

გულით ვნების აღუკოცელობა B. მანკიერება არს გულით ბოროტის ნდომა აღუკოცელად და უჩინარად, ვიდრემდისი ჟამი პოოს Cb. მანკიერება არს გულით ბოროტის ნდომა აღუკოცელად, ოდესცა ჟამი პოოს CqD.

**მანკიერი** მანკიანი ZA.

განუმარტავია E.

ნ. გულმანკიერი, წყლით მანკიერი.

**მანნაჲ** (41, 5 იერემ; 1, 10 ბარუქ[1].) შესაწირავი ZAB.

შესაწირავი, გინა ძღვენი (+ იერემ. 41, 5; ბარუქ 1, 10 Cb) Cbq.

შდრ. მანაა, მანაჲთ.

**მანუალი** ელლენებრ სასანთლე ZA.

ელლენებრია, სასანთლე B. სასანთლე ელლენურად Cbq. მაღალი სასანთლე D. სასანთლე·თუ მანალი E.

შდრ. მანალი.

**მანქანა** ნ. მანქანი.

**მანქანება** მრავალსახე ჭერჭის ქცევა ZA.

მრავალგვარი ჭერჭი საზიანო B. გრიგოლი ღ˜თისმეტყველი იტყვის: გამგებლობა და მანქანება ემსვავსებიანო, გამგებლობა კეთილ(ი). ხოლო მანქანება — არა. მანქანი არს (+ მბრუნავი CqD) ვითარცა ჭახრაკი და მანქანება(ჲ) (+ არს CqD) საქმისა კაცობრივისა სიბრძნით ბრუნ(ვ)ება(ჲ) საძლეველად სხვათათვის ზაკვით CbqD. განმგებლობა და მანქანება ემგზავსებიანო. გრიგოლი ღ˜თისმეტყველი იტყვის: განმგებლობა — კეთილ, ხოლო მანქანება — არა. მანქანი არს მბრუნავი, ვითარცა ჭახრაკი; და მანქანება არს საქმისა კაცობრივისა სიბრძნით ბრუნვება საძლევად სხვათათვის E.

**მანქანი** (მანქანა Ab) (+ 2 ნეშტ. 26, 15 ZAa) ჭახრაკი ZABCbqDE.

**მანშური** სხვათა ენაა, სიგლასათვის დაურქმევიათ ცუდად ZA.

სხვათა ენაა, სიგელი ჰქვიან ქართულად B. წიგნი დასამტკიცებელი. მანშურისას მეცილებიან და ვიეთნიმე იტყვიან სპარსთა ენისა არსო. ესევითარნი ყოველსა ენათა შინა იქმნებიან ანუ მეზობლობისა მიერ, ანუ შემოღებისა მიერ, რამეთუ სპარსულად ეწოდების მადარ დედასა, ხოლო ფრანგულად მათერ, ვინა ორნივე ერთ; ლათინთა ენითა სუდარი — მკვდრისა სახვეველსა, ეგრეთვე ქართულად: ანუ ქარტა, ანუ სანდალი ლათინთა და ქართულთა საზიარო არს. ეგრეთვე ყოველთა ენათა შინა მრავალი მოვალს. არამედ ესე მანშური არა თუ საღ˜თოთა წერილთა შინა ძეს, არამედ გარეშეთა Cb. წიგნი(ა) დასამტკიცებელი CqDE.

ნ. წერილი.

**მანცქაური** (ხე) Cb.

**მანძილო** ბერწ-მსუქანი, გინა ძმარში ნადები სამწვადე ZA.

ბერწ-მსუქანი, გინა ძრმიანი მწვადი B. ბერწ-მსუქანი. მანძილო ეწოდების ბერწ-მსუქანსა: ხოლო ოდეს კეთილ მსუქანი ჯორცნი ლუკმედად დასჭრა და ძმრითა და ნივთებითა შიაზაო, ზამთარ რაოდენთამე დღეთა შეინახო

[1] წყაროშია: „მანააჲ". [2] შდრ. A—1: 296,15; 377,23; 385,7; 429,24.

და ოდესცა გინდეს, შესწვა, მანძილო ეწოდების მასცა; მანძილო სოკოსაც უწოდენ ერთსა კეთილ გემოვნებისათვის Cb. ბერწ-მსუქანი CqD. განუმარტავია E.

ნ. აპოხტი.

**მანჭვა** (მანჭუა ZAB) (ფრინ.) ZABCbqD.

(ფრინ.) ნასთისა ანუ კაცისა E.

**მანჭვალი** ნ. მანჭუალი.

**მანჭკუალა** (მანჭკვალა BCbqDE) სოკოა კუნძზე ბმული ZAa.

სოკოა კუნძზე ბმილი Ab. სოკოა კუნძისა B. სოკოა ხის კუნძისა Cbq. სოკოა D. განუმარტავია E.

**მანჭუა** ნ. მანჭვა.

**მანჭუალი** (მანჭვალი BCbqE) ჩასაყარი ლუსმარი ZABCbq.

განუმარტავია D.

შდრ. სამსჭუალი.

**მანჯანიკი** ჩიგორგლის ამოსალები ჭახრაკი ZAB.

აბრეშუმის ჭახრაკი Cbq.

**მანჯიკი** მომცრო მარჯილი ZABCbqD.

ციგა E.

ნ. მარჯილი, ურემი.

**მაოცარი** (მაოცარნი E) მაოცნებელი ZABCbqD.

მაოცნებელიაო და მომჩვენებელი E.

**მაოცი** საოცის მქნელი ZAB.

იგივე მაოცნებელი Cbq. მაოცნებელივე D. განუმარტავია E.

**მაოცნებელი** ოცნების მაჩვენებელი ZA.

**მაჟალო** (ხე) ტყის ვაშლი ZABCbqDE.

**მაჟარა** წყალში დამწნილი მხლები ZAB.

წყალში ჩადებული ჭარხალი (+ და მისთა[ნა] Cb) CbD. ჭარხალი წყალში ნადები E.

**მაჟაური** (მძრომ.) (+ 2, 11 ამბაკ. ZAa) მატლი ხის გულთ(ა) მჭამელი ZAB.

(მძრომ.) მატლია ხის გულის მჭამელი Cbq.

**მაჟმობელი** საგალობელ-ქმოანება ZA.

საგლოელქმოანება, გალობა, თუ რაც B. მაჟმობელი (ესე Cq) არს გალობა სამკდრო ანუ სხვა ქმა რამე გლოვისა(ნი) Cbq. გალობა სამკდრო ანუ ქმა რამე გლოისა D. ანდრია სალოსის წიგნში მაჟმობელი გალობად სამკდროდ ანუ სხვად ქმოანებად გამოაჩინა E.

**მარა** მაგრამ (+ იმერულად ZAa) ZAB.

**მარაგი** ცაჲ რა თხელითა ღრუბლითა შემოსილ იყოს, იგი არს მარაგი, ხოლო აქა-იქ ღრუბელი და ვარსკვლავ-მჩენი იალქიალი არს ZA.

ცაჲ რა თხელის ღრუბლით შემოსილ იყოს, მარაგი არს, ხოლო აქა-იქ ღრუბელი და ვარსკვლავ-მჩენი იალქიალი არს B. ესე მარაგი არს ღამე რა თხელი ღრუბელი მოჰფარვოდეს ცასა, ხოლო უკეთუ ღრუბელი აქა-იქ დაგლეჯილად ჩნდენ და ვარსკვლავნი მრავალგან იყოს, მას იალქიალი ეწოდებიან Cb. თხელ(ი) ღრუბლიანი ღამე CqDE.

**მარაგი** კვიპრიანეს ცხ.: „ვისწავლე დაგება სიტყვათა და ზრახვა

მარაგითა და მარაგი ზრახვითა“ CqDE.

**მარაგით-ზრახვა** (მარაგით-ზრახუა ZA) არს სიტყვა ესრე გვარად სთქვა, ადვილ საცნაურ არ იყოს, არამედ ვითარცა ღრუბელი რამ(ე) ემოსოს, ანუ ორ-სამ რიგად გაისინჯოს ZA.

ესე არს სიტყვა ესე რამე სთქვა, ადვილ საცნაური არა იყოს, ვითარცა ემოსოს რამე, ანუ ორ-სამ რიგად გაისაზღვრებოდეს B.

**მარადის** (+ 50, [5] ფსალმ. ZAa) ნიადაგ, მუდამ ZA.

მუდამ B. სამარად, მუდამად CbqD. სამარად E.

ნ. სამარად, სამარადისო.

**მარადღამე** (+ 6, 5 ფსალმ. ZA) ღამე ყო(ვ)ელ ZABCbq.

**მარადღე** (+ 31, [3] ფსალმ. ZAa) დღე ყო(ვ)ელ ZABCbDE.

**მარაზი** სხვათა ენაა, თ ო ქ ს (ა) ჰქვიან ZA.

(უჴმ.) სხვათა ენაა, ქართულად თ ო კ ი ჰქვიან B. (უჴმ.) წვლილი თოკი Cb. (უჴმ.) CqDE.

**მარაკი** თხელი ტყავი(ა) ღვიძლის კერძო მუცელში ZAB.

მარაკი არს თხელი ტყავი მუცლისა შინაგან ღვიძლის (ღვიძლით CqD) კერძო CbqD.

**მარანათა** (1 კორინ. 16, 22) ოდეს-იგი თქვა მოციქულმან, რომელსა არა უყვარდეს უფალი ჩვენი იესო ქრისტე, იყავნ შეჩვენებულ; ესოდენ მჴურვალითა გულითა თქვა სიტყვა იგი, რომელ მეყსეულად უფალი იხილა. ამისთვის შეუდგინა და დაწერა ასურულითა ენითა მ ა რ ა ნ ა თ ა, ვითარმედ: უ ფ ა ლ ი მ ო ვ ი დ ა ZAB.

(+ 1 კორინ. 16, 22 Cb)[1] ოდეს-იგი თქვა მოციქულმა(ნ), რომელსა არა უყვარდეს უფალი ჩვენი იესო ქრისტე, იყავნ შეჩვენებულ. ეს(ე)ოდენ გულითა მჴურვალითა თქვა სიტყვა იგი, რომელ მეყსეულად უფალი იხილა, შეუდგინა და დაწერა მ ა რ ა ნ ა თ ა ასურულითა ენითა, ვითარმედ უ ფ ა ლ ი მ ო ვ ი დ ა, ესე არს მ ა რ ა ნ ა თ ა CbqDE.

**მარანი** სადვინე სახლი ZABCbqD.

განუმარტავია E.

**მარაო** ქელით მოსაქროლებელი ZA.

ქელით მოსაქროლი BCbq. განუმარტავია DE.

**მარაქა**[2] ქალთ ჯარი ლხინში ZA.

ქალთ ჯარი ლხინად B. ქალნი ლხინად (ლხინზედ Cb) მსხდარ(ნ)ი CDE.

**მარბიელი** მარზიქნი ZAB.

ნ. ელატი 1, თარეში.

**მარგალიტი** 13, 46 მათე ZAa.

განუმარტავია AbBCDE.

ნ. გუჰარი, სამარგალიტე.

**მარგებელი** რგების მოქმედი ZAa.

**მარგებენ** 7, 4 იერემ. ZAa.

**მარგი** ბოსტნის დაკვალული ZAB.

ბოსტნის რიგის კვალნი C. რიგის კვალი ბოსტნისა D. ბოსტნის რიგის კვალები E.

**მარგილი** ხე წვერ-წათლილი დასარჭობი ZA.

**მარგლა** ბალახთ ამოგლეჯა ZAB.

---

[1] Cb-ში წყაროს დასახელება და მოწმობა გადახაზულია, ხოლო განმარტება იგივეა, რაც B-ში წინა შემთხვევაში. [2] აქედან გრძელდება Ca ხელნაწერი.

ბალახის ამოგლეჯა მწვან(ვ)ილში C. განუმარტავია DE.

ნ. ნამარგლი.

**მარგული** წყლული უმ(რ)თელებელი ZABCD.

სენი წყლული E.

**მარდა** ესე არს არა დღითი ფასი, არამედ გარდაკვეთით მუშაკობა ZA.

ესე არს არა დღითი-დღედი ფასი, არამედ გარდაკვეთით მუშაკთა B. მარდა(დ) არს, რომელმან (რომელ D) მუშა(კ)თა არა დღიურ(ი) ფასი მისცეს (მისცეს ფასი CaqD), არამედ გარდაკვეთით CD. მარდათ დაჭერა E.

**მარდი** ⸢კაცი სწრაფი, გინა სხვა რამ ცხოველი⸣[1] Z. „ვითარცა კაცი მარდი“ ZAB.

**მარდული** ფიჭვის ძელი მკვრიანი ZAB.

(ხე) ზექმელი ფიჭვი მკვრიანი CD. (ხე) E.

**მარზაპანი** (+ 3. 2 დანიელ[1] ZA) მონაცვ(ა)ლე ZAB.

მარზაპანი არს გამგებელი, გინა სპათ-მთავარი C. მეფეთ მონაცვლე D. მარზაპანი უფროსად თქვეს (დანიელის 3, 2)[2] E.

**მარზიკნი** მბრძოლ(ნ)ი (+ გინა Cab) მაოკარ(ნ)ი ZABCab.

შდრ. მარბიელი.

**მარზო** ნარღის მღერაა ერთრიგი ZAB.

ნარღის მღერაა CD. ერთი ნარღის მღერა E.

**მართ** ესე არს შედარებით რამ ნაკლებობა და ეგრევე შემსგავსება, რამეთუ ვიტყვით: მართ (+ რომ ZAa) მის თანა არს ZA.

ესე არს შედარებითი რამ ნაკლებობა და მსგავსი მისი B. ესე ითქმის არა თუ მის ტოლი, არამედ შედარებული Cb. განუმარტავია CaqDE.

[**მართ** ნ. გამართვა, გამართული, გაღმართ, დამართ, დამართება, დამართებით, დაღმართი, მაღმართნი, მემართება, მიმართა, მიმართება, მიღმართი, უკუღმართი, შეღმართი, შთამართ, ჩაღმართი, წამართ, წარემართა, წარმართება, წარმართი, წარმმართებელი, წაღმართი; შდრ. მართალი].

**მართალი** (+ 18, 24 დაბად. ZAa) უტყუარი ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. გემართლები, იმართლა, მემართლება, მოსამართლე, ნასამართლევი, სამართალი, სიმართლე, უმართლესი, უმართლობა, უსამართლო, წრფელი.

**მართება** ვალად ედვას ZABCb.

ვალად დება Ca. განუმარტავია CqDE.

ნ. მე მმართებს.

**მართებული** საქნელი ქნას ZA.

საქნელის ქნა B. საქნელის მქნელი Cab. განუმარტავია CqDE.

**მართვა** (მართუა Ca) მრუდის გასწორება ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. მართ 2.

**მართვი** ნ. მართჳ.

[**მართლად** ნ. მალა].

---

[1] მითითებულ ტექსტში A—51-ს ნაცვლად „მარზაპანისა“ მოჰყვება „სატრაპეზი“. [2] განმარტება E-ში გადახაზულია.

**მართლმადიდებელი** მართალი შჯული ZA.

მართლის შჯულისა BCab. განუმარტავია CqD.

**მართლმორწმუნე** მართლის სარწმუნოებისა ZABCab.

**მართლუკუნ** ZACDE.

პირუკუღმა B.

**მართუა** ნ. მართვა.

**მართური** (ბალ.) შაბუ ZA.

(ბალ.) B.

**მართჳ**[1] (+ 5, 7 ლევიტ. ZAa) ზოგად ყოველთა ფრინველთა (+ შვილთა Z) მ ა რ თ ვ ი ეწოდება, მწერით ვიდრე ირაოთ და ორბამდე; არამედ ბაზთა მართვეთა ეწოდების ქ უ ლ ა: ყვავთა, ყორანთა და მისთანათა-(სა) — ბ ა ქ ა ლ ა; კოკობთა, კაკაბთა და მისთანათასა — ლ ა პ ი; ბატთა, იხვთა და მისთანათასა — ჭ უ ჭ უ ლ ი; სავათთა, წეროთა და მისთანათას(ა) — ბ ჟ ი ტ ი; ქათამთა (+ და A) ფარშამანგთა და მისთანათასა — წ ი წ ი ლ ი, ტრედთა და გვრიტთა და მისთანათასა — ქუნდი; მწყერთასა — ჩ ო ჩ ო რ ი; სირთა და მერცხალთა და ჩიტთასა — ბ ა რ ტ ყ ი; მწერთა და ბუზთასა — ფ უ მ ფ ლ ა; მართვენი ყორნისანი გაწყობისათვის აღუწერიათ ZA.

ზოგად ყოველთა ფრინველთა ბარტყთა მ ა რ თ ვ ი ეწოდებიან, მწერით ირაოდ-ორბამდე, არამედ ბაზთა მართვეთა ქ უ ლ ა ეწოდებიან; ყვავთა, ყორანთა და მისთანათასა — ბ ა ქ ა ლ ა; კოკობთა, კაკაბთა და მისთანათასა — ლ ა პ ი; ბატთა, იხვთა და მისთანათასა — ჭ უ ჭ უ ლ ი; სავათთა, მწეროთა და მისთანათასა — ბ ჟ ი ტ ი; ქათამთა, ფარშამანგთა და მისთანათასა — წ ი წ ი ლ ი; ტრედთა, გვრიტთა და ქედანთასა — ქ უ ნ დ ი: მწყერთასა — ჩ ო ჩ ო რ ი; მერცხალთა, ჭავჭავთა და ყოველთა სირთასა — ბ ა რ ტ ყ ი; მწერთა და ფუტკართასა — ფ უ მ ფ ლ ა; მართვი ყორნისა აქ დაწერე, ბაქალაშია B. (ფრინ.) მართვი ეწოდებიან ზოგად ყოველთა ფრინველთა ბარტყთა ბუზითგან ვიდრე ირ(ა)ოდმდე და ორბამდე, არამედ მართვეთაცა სხვადასხვა სახელი ეწოდებიან. ქორთა, შავარდენთა, არწივთა (+ და Cq) მიმინოთა და მისთანათა მართვეთა ქ უ ლ ა ეწოდების; ყვავთა, ყორანთა, კაჭ(ა)კაჭთა და მისთანათასა — ბ ა ქ ა ლ ა; კოკობთა, კაკაბთა და მისთანათა-(სა) — ლ ა პ ი; ბატთა, იხვთა და (+ რაოდენი წყალთა შინა ეგევითარნი არიან, მათთასა C; მისთანათა D) — ჭ უ ჭ უ ლ ი; ქათამთა, ფარშამანგთა და ეგევითართა(თას D) — წ ი წ ი ლ ი: მწყერთასა (+ და მისთანათა D) — ჩ ო ჩ ო რ ი; ტრედთა, გვრიტთა, ქედანთა და მისთანათა(სა) — ქ უ ნ დ ი: მერცხალთა, ჭავჭავთა და ყოველთა სირთათა — ბ ა რ ტ ყ ი CD. (ფრინ.) E.

**მარი** (მარი და ხოისი Cq) (2 მეფე 16, 1) ხოისი. მ ა რ ი ითქმის მომერიდე. მ ა რ ი ეწოდების (ეწოდება B) მოჭმადიანთ(ა) ცოლის მიზდსა, რომელსა ქ ე ბ ი ნ ა დ (ქ ე ბ ი ნ ს B) უწოდენ ZAB.

მარი არს ხოისი, რომელ იქმნების საწყეოდ ათი ქსესტი. მ ა რ ი ეწოდების აგარიანთა ცოლის მ ი ზ დ ს ა, რომელსა ქ ე ბ ი ნ ად უწოდენ. მ ა რ ი ითქმის მომერიდეო Cb. (+ გამრიდე

[1] ნუსხებშია: „მართვი“.

Ca). მარი და ხოისი ორივ ერთია, ერთი მარი ათი ქსესტია Caq. (გ მეფეთა 16, 1) დორაკი. მარი ათი ქსესტი. იოსიპოსში მარის ნაცვლად ხოისი ეწერა E.

ნ. საწყავი, საწყაული, მანი, მეჰარი.

მარი ქებნის გაკვეთა CaqD.

მარი გამრიდე CqD. მომეცილვე E.

**მარიალისა** (მარიალისი CD) ივნისი ZABCDE.

ნ. თთუე.

**მარიამსაკმელა** (ბალ.) ZABCDE.

**მარიკელნი** (მარიკელი E) მძნა(თა) და მისნობათ(ა) მოქმედნი ZABCb.

მარსიკონი Caq. მარისკონი D. (+ სილიბისტრო CaqD): „მოვიდეს (მოუჴდეს E) ქურუმნი; რომელსა არგელეოზ (არგოლეოდ E) ეწოდების, ულუკნი და მარიკელნი" CaqDE.[1]

**მარილი** 2, 13 ლევიტ. ZAa.

განუმარტავია AbBCDE.

ნ. სამარილე, უმარილო.

**[მარილის ქვა** ნ. არძანნი, ქვა].

**მარიოტა** (მარიტა Cab) მას ცის გრკალსა ეწოდების, რომელსა ბუნიობასა მზე მას ზედავალს, გასწორებასა დღისა და ღამისასა ZA.

მას ცის გრკალს ეწოდება, რა ბუნიობას მზე მაზედ ვალს B. (+ მარიტა Cb) ეწოდების მას ცის გრკალსა, ოდეს დღე(თა) და ღამეთა გასწორებასა (+ მზე Cb) მას ზედა იარების Cab.

**მარისიკონი, მარისკონი** ნ. მარსიკონი.

**მარიტა** ნ. მარიოტა.

**მარიხი** არია ZABCDE.

ნ. ცთომილნი.

**მარმარა**[2] (6, 71 ბარუქ) მარმარილო ZA.

**მარმარილო**[2] (+ 6, 71 ბარუქ Z) დრუნგილი ZA.

განუმარტავია BCDE.

**მარმენიო** (მარმენიოჲ E) (+ კავშირის ბოლოს ZAa) ბედი. სახელი არს (სახელია B) ბედნიერ-უბედ(ურ)ობისა, ხოლო სვე წარმართთაგან თქმული რა(ჲ)მე კაცსა ზედა ყოფაჲ კეთილისა და განმარჯვებისა ვარსკლავთა მიერ მიცემულობით(ა), ხოლო მარმენიო — სვე წილ-ხდომით თითოეულსა ზედა. ჟამთა სიგრძე-მოკლეობა, რომელთა (+ ამათ B) გარეშენი უწოდენ, ხოლო ჩვენ არა შევიწყნარებთ ZAB.

„სვე და მარმენიოჲ ზედათ შთამომავლისა განგებისა მიერ გარე შემოიცვის(ო)" (+ და ამისთვის ზემო იმარმენთან სწერია C) CD. (ნაპირზე რომ წითლით უწერია, ის არის) კავშირის ბოლოს:[3] „სვე და მარმენიოი ზედათ შთამომავლისა განგებისა მიერ გარეშემოიცვაო" E.

**მარმიჰი** (ბალ.) ZABCD.

**მარნა** (ხე) წვრილი (წვლილი B) ტირიფი, ვენაჴის ასაკრავი ZA.

(ხე) მარნეული Cb.

**მარნეული** (ხე) მარნას რტოთაგანი ZAB.

(ხე) წვლილი ტირიფი ვენაჴის ასაკ-

[1] შდრ. Ier.—120, 16 v („მარსიკელნი"). [2] წყაროშია: „მარმაროჲსა". [3] იხ. იოანე პეტრიწის თარგმანება, ბოლოსიტყუაჲ (II წიგნი, გვ. 212, 3).



რავი Cb. (ხე) მარნა Ca. (ხე) DE.

ნ. ტირიფი.

**მარსი** ნარდის მღერისა(ა) ZAB.

ნარდის მღერაა. (+ ᒥმარსი კიდევ ეწოდების ბრძოლის ღ˜თსა სხვათა ენითᒧ Ca) CD. განუმარტავია E.

**მარსიკონი** (მარისიკონი D, მარისკონი E) მარიკელნი ZABCD.

სილიბისტროს ნეტაფრ:[1] „რომლისათვის ცუდნი მისანნი და მარისკონი მკურნალნი, არამედ სპარსეთითცა მოიყვანეს" E.

ნ. მარიკელნი.

**მარტაცი** (+ ესე) კეცის ჭურჭელია, ჭრელად და გლუსუნად შექმნილი ZAB.

ქაშანური. (+ მარტაცი არს Cab) კეცის ჭურჭელი(ა) შვენიერად შექმნული (შექმნილი D) CD. ესე კეცის ჭურჭელია შვენიერი და ცეცხლში მყის შეიმუსვრის E.

**მარტვა** გაშლა B.

ნ. განმარტება.

**მარტვაშლა** B.

**მარტვილი** ნ. მარტვლი.

**მარტვილია** ნ. მარტვლია.

**მარტვირი** ნ. მარტვრი.

**მარტი** მირკანი ZABC.

მირკანი. ამ(ა) მარტსა ჰქვიან ნისანი და ფამენოთი(ს), რომელსა პირველ(ად) ტრიმონ ეწოდებოდა (ეწოდა D), რომელ არს არეასი (არეოსი D) DE.

ნ. თთუე.

**მარტივი** „ოთხ გვარად ითქმის (+ რამეთუ ცხად ჰყოფს ყოვლითურთსა, ვითარცა იტყვიან რიტორნი, მარტივად სათქმელ არს ნაცვლად ყოვლითურთ სათქმელობისა; და საკუთარსა, ვითარ ოდეს იტყვის არისტოტელი მარტივი ქმნაჲ, რომელ არს საკუთარი; და ცუდსა, ვითარმედ სცემს მას, დაჰნიშნავს მარტიობასა, ვითარ ოდენ ვიტყოდით: მარტივად ზლაპარმა თქვა ჭეშმარიტებისაჲ[2]" ZAa) ZA.

ესე არს მარტოჲ, გინა საკუთარი B. (+ ᒥმარტოᒧ Ca; (+ მარტივი არს ერთი, გინა უტოლო, გინა არასხვიანი C). „მარტივი სამგვარად ითქმის: (+ ანუ C) საკუთ(ა)რად, ანუ მარტოდ, ანუ საყოველთაოდ"[3]. სხვას წიგნში (ასე D) ეწერა: „მარტივი ოთხგვარად ითქმის, რამეთუ ცხად ჰყოფს ყოვლითურთსა, ვითარცა იტყვიან რიტორნი, მარტივად სათქმელ არს ნაცვლად ყოვლითურთ სათქმელობისა და საკუთარსა, ვითარ ოდეს იტყვის არისტოტელი, მარტივი ქმნაჲ, რომელ არს საკუთარი, და ცუდსა და თვინიერ სიტყვისა რომლისავე, ვითარმედ მარტივად სცემს მას. დაჰნიშნავს მარტოობასაცა, ვითარ ოდეს ვიტყოდეთ მარტივად ზლაპარმა(ნ) თქვა ჭეშმარიტებაჲ, ხოლო აწ ნაცვლად მარტოობისა ძეს, რამეთუ იტყვის, ვითარმედ: ჩანს არცა ნათესავი არს, არცა სახისა მარტო თქმა[4]" CD. მარტო, ერთი E.

ნ. მემარტივე.

**მარტო** (+ 3 მეფე 18, 6 ZAa) ცალკე ერთი ZA.

---

[1] შდრ. Jer.—120, 16 v („მარსიკელნი"). [2] აღებულია ამონიოს ერმისის შრომიდან: A—250, 84 v. [3] ეს წინადადება აღებულია ამონიოსის ნაწარმოებიდან A—250, 166 r. [4] ეს ადგილიც ამონიოსის შრომიდანაა: „მოსაჴსენებელი ხუთთა ჴმათათჳს პორფ. ფილოსოფოსისათა" A—250, 84 v.

ერთი, ცალკე B. ერთი რაჲმე C. განუმარტავია DE.

ნ. სიმარტოე.

**მარტორქა** (ოთხფ.) (21, 22 ფსალმ.) ZA.

(ოთხფ.) BCDE.

**მარტჳლი**[1] ლათინთა ენაა, მოწამეს უწოდენ, ხოლო მესხნი ყრმას(ა) უწოდენ ZAB.

ყრმა CDE.

ნ. სამარტჳლე.

**მარტჳლია**[2] (1 კორინ. 16, 8) პენტეკოსტე ZAa.

სულის წმიდის მოსვლას ეწოდება მეერგასისესა მას დღესა B. სულის წმიდის მოსლვა (მოსვლა Cq), რომელ არს დღე მეერგასე (მეერგასისე Cq) Cbq. სულის წმიდის მოსვლა CaD.

**მარტჳრი**[3] იგივე მარტვილი ZA.

მარტვილი B. წამებული CD. მოწამე E.

ნ. მარტჳლი.

**მარფორჲ** (მარფორი CDE) ქუდია გრძელი ZAB.

(+ არაბთა E) ერთ(ი) რიგი ქუდია CDE.

**მარქაფა** (ოთხფ.) ჯინიბი, (+ მეორე ცხენი ZA) ZAB.

(ოთხფ.) მეორე ცხენი აკაზმული C. (ოთხფ.) DE.

ნ. ცხენი.

**მარღვი** ნ. მარღჳ.

**მარღი** თვალ-თეთრი ZAa.

ნ. ალიელი.

**მარღჳ**[4] დამარღვეველი ZAB.

**მარყუჟი** ზორტულად შეკრული ZAB.

აღვილ გასაჴსნელად გასკვნილი CDE.

**მარჩბივი** (+ 4, 5 ქება ZAB) ტყუბი ცხო(ვ)ელი ZABCD.

ტყუბი E.

ნ. ზოდიაქო, ტყუბი.

**მარჩილი** სამი აბაზი ZAa.

შდრ. ექურა.

**მარცუალი** (მარცვალი CqE) (+ 16, 14 გამოსლ. ZAa) ესე არს ერთი ცერცვთა ანუ ხვარბალთაგანი გინა წერილთა ასონი და რაჲცა ერთი მგრგვალი მცირე იყოს ZA.

ესე არს ერთი ცერცვთა ანუ ხვარბალთაგანი, გინა წერილთა კმოანი, უქმოთა თანა შეშჯულნი ასონი და რაიცა ერთი მგრგვალი მცირე B. მარცვალი არს ყანათა და ბალახთა თესლთაგანისა ერთი კაკალი; მარცვლად ითქმის წერი(ლ)თა ასოთაგანთაცა ერთი C. განუმარტავია DE.

**მარცხატი** ანდრია სალოსში: „ვითარცა თხა მარცხატი იხილვებოდა“ ZABCDE[5].

**მარცხენა** 14, 22 გამოსლ. ZAa.

განუმარტავია AbBCDE.

**მარცხი** საზიანო ZAB.

საზიანოსავით Cab. განუმარტავია CqDE.

**მარცხულ** მარცხნით ZAB.

**მარწუხი** 6, 6 ესაია ZAB.

გაზივით არი C. განუმარტავია DE.

**მარწუხები** (27, 10 გამოსლ.) კარშიკი არს გრგოლის მსგავსი კილოი, ხოლო მარწუ-

---

[1] ნუსხებში: „მარტვილი“. [2] ნუსხებში: „მარტვილია“. [3] ნუსხებში: „მარტვირი“. [4] ნუსხებში: „მარღვი“. [5] E ნუსხაში წყაროდან ციტატი მოყვანილი არ არის.



ხები კავი რამე, მის საპყრობ(ლ)ად ჩასაგდები, კარვის მაშკთა და ფელიკთათვის ·ZA.

(27, 10 გამოსლ.) კარშიკი არს გრგოლის მსგავსი კილოჲ, ხოლო მარწუხნი — კავი რამ მისი ჩასაგდებელი კარავთ მაშკთათვის B. კარშიკი არს გრგოლთა მსგავსად კილო რვალთაგან და ეგევითართაგან შექმნილი (შექმნული Ca), ხოლო მარწუხები — კავი რამე მისი ჩასაყრელი კარავთა და კალთათა მისთა შესაკინძველად C. კარშიკი არს გრგოლივით კილო—რვალთაგან, და მარწუხები — კავი რამე ჩასაყრელი მას შინა კარავთა და კალთათა მისთა შესაკინძველად D. გამოსლ. 36 E.

**მარწყჳ** (მარწყვი BCD) (ბალ.) ხმილი(ა) ZA.

(ბალ.) უელი მელის კაკალა B. (ბალ.) CabDE. (ბალ.) მარწყვს დიდსა ეწოდების ხენდრო და წვლილსა — მელის-კაკალა, და მოგრძესა — უელი Cq.

ნ. ხიჩატელი.

**მარხვა** (მარხუა ZA) (+ 2 ეზრა 9, 1 ZA) შენახვა ZAB.

უჭმელობა, გინა შენახვა Cb. უჭმელობა Caq. განუმარტავია DE.

ნ. დამარხვა, ვიმარხე, ვიმარხულე, იმარხა, იმარხავს. მარხულობა, ნამარხევი, სამარხო 1—2.

**მარხვა** (მარხუა ZA) (1, 14 ესაია) ჴორცის უჭმელობა ZA.

ჴორცთ უჭმელობა B.

**მარხულობა** მარხვა არს შენახვა, ვინათგან ვიტყვით უნჯთა დამარხვასა, ანუ ცხოველთა, ანუ მკვდართა დამარხვასა; აგრევე მუცლისა, ენისა, ხვაშიადისა და სწავლისა შენახვასა მარხვად სახელ-ედების; ხოლო მარხულობა იგი არს, ოდესცა განწესებულთა დღეთა ანუ საკანონოთათვის რაოდენ დღე მარხულობითა ვიმარხვიდეთ და დღიურ ერთგზის ვჭამდეთ; ხოლო კოლვიზმა — მარხულობა ძლიერი ჴორცთა ქენჯნისათვის ZA.

მარხვა არს შენახვა, ვინათგან ვიტყვით ხვასტაგთა დამარხვასა, ანუ ცხოელთა, ანუ მკვდართა დამარხვასა. ესე არს შენახვა: მუცლისა, ენისა, ხვაშიადისა, სწავლისა შენახვას მარხვად სახელ-ედების; ხოლო მარხულობა იგი არს, ოდესცა განწესებულთა დღეთა მარხვისათა ვიმარხვიდეთ, გინა სხვათა საკანონოთა; ხოლო კოლვიზმა — მარხულობა ძლიერი ჴორცთა ქენჯნისათვის B.

ნ. ნამარხულევი.

**მარჭე** ღონიერი და გამძრავი (+ კაცი ZA) ZAB.

გამძრავი კაცი CD. განუმარტავია E.

**მარჭილი** დიდი; ციგა — მცირე, ნალო — ეტლის მსგავსი, უთვალო, კაცთ ჩასაჯდომი თოვლზე ZAa.

განუმარტავია AbBDE. მარჭილი ეწოდების დიდსა და მანჯიკი — შედევსა, ხოლო ციგა — უმცროსსა ყოველთასა C.

ნ. ურემი.

[**მარჭილი** ნ. მწყერმარჭილი მწყერმერჭი].

**მარჯანი** (ფრინ.) მცირე ბაზია. თვალ-შავი ZA.

(ფრინ.) BCDE.

**მარჯვე** ნ. მარჯუე.

**მარჯვენა** ნ. მარჯუენა.

**მარჯვნივ-საცმელი** ნ. მარჯუენით-საცმელი.

**მარჯუე** (მარჯუჱ ZA, მარჯვე BDE) (+ 2 ნეშტ. 18, 33 ZAa) მოუცდენელი ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. გამარჯუება, გამარჯუებული, გამმარჯუე, გამმარჯუებელი, სიმარჯუე, ქელმარჯუე.

**მარჯუენა** (მარჯუჱნა ZA, მარჯვენა DE) 14, 22 გამოსლ. ZAa.

განუმარტავია AbBCDE.

**მარჯუენით-საცმელი**[1] (მარჯუჱნით-საცმელი Z, მარჯუნით-საცმელი ABCaq, მარჯვნივ-საცმელი DE) (3, 21 ესაია) ქალთ სამკლავე ZAB.

(+ ესაია 3, 21 Cb) სამკაულია მარჯვენეს (მარჯვენას Ca) მკლავისა C. ესაიას [3, 21] Cq. მათეს თავის თარგმანში DE.

**მარჯუჱ** ნ. მარჯუე.

**მარჯუჱნა** ნ. მარჯუენა.

**მარჯუჱნით-საცმელი** ნ. მარჯუენით-საცმელი.

**მარჯულ** მარჯვ(ე)ნით ZAB.

**მარჯუნით-საცმელი** ნ. მარჯუენით-საცმელი.

**მას** (+ 1, 24 მათე ZAa) იმას ZABCD.

განუმარტავია E.

**მასათი** ბასრის სასრევი(ა) ZABCD.

სასრევი ბასრისა E.

ნ. სასრევი.

[მასალა ნ. ნივთი].

[მასალა ნ. სამასალო].

[მასალა ნ. ქარასტა].

[მასაჲ ნ. მანა].

**მასარი** ზღუდესთან ნახე ZA.

ყეროს მსგავსი წვლილის ლატნით B. ყეროს მსგავსი ღობე CD. ყეროსებრი ღობე E.

**მასარიკა** ესე (მასარიკა CD) არს ნაწლევი მმარხველი სა(ზ)რდულისა ძარღოვანი (ძარღვიანი BCD) შედგმულ(ი) ღვიძლთა, რომელსა ბერძულად ქ ო ლ ო ს ი (ა) ჰქვიან ZABCD.

**მასბაკი** 2 მეფე 8, 8 ZAaB.

**მასე** ცალ-წვერი (+ და ZA) უმძი(ვ)ო ბადე ZAD.

ცალ-წვერი ბადე უმძიო BC. ერთი ბადე E.

ნ. ბადე.

**მასესხა**[2] (+ 4 მეფე 4, 1 ZAa) ს ე ს ხ ი მ ო მ ც ა, გინა მას კაცს წ ა მ ო ე ს ხ ა, ანუ მას ხილნი ე ბ ნ ე ს ZA.

ს ე ს ხ ი მ ო მ ც ა, მას კაცს წ ა მ ო ე ს ხ ნ ე ს, გინა მას ხილს ე ბ ნ ე ს B.

[მასი ნ. მანა].

[მასი ნ. წამი].

**მასკნე** (17, 7—10 ეზეკ.) ესე არს ვაზთა და აყიროთა და მისთანათა ძაფივით რომ აქვს ხეზე შესახვეველად ZA.

(17,7 — 10 ეზეკ.) ესე არს ვაზსა, აყიროსა და მისთანათ ძაფივით რომ აქვსთ B. მასკნე არს ვაზსა, აყიროსა და მისთანათა ძაფივით (ძაფსავით Caq) რომ აბია (+ ეზეკ. 17, 7 — 10 Cb) C. ვაზს რომ ძაფივით აბია D. ვაზის ძაფი E.

**მასმორი** (მასმორნი CD) მანკანი ZAB.

[1] წყაროშია: „სამარჯუნეებსა“. [2] წყაროშია: „მასესხებელი“.

საცეცხლური მანკანი C. საცეცხლური D.

ნ. მანქანა.

**მასნეფთის** (მასნაეფთის CDE) სელთაგან ქსო(ვ)ილი გვირგვინი (ა)ჰ(ა)რონის სახურავად ZAB.

სელისა მიერ ქსოვილი გვირგვინის სახე, აჰრონის (ჰარონის Cq) თავსაბურავი არს C. ესე არს სელისა მიერ ქსოვილი გვირგვინის სახე ჰარონის თავსსაბურავად D. ეწოდების სელის ქსოვილი იყო გვირგვინის სახე არონისა, თავსახურავი E.

**მასპინძელი** სახლისა და ლხინის უფალი ZA.

განუმარტავია BCqDE. სტუმარი არს კაცი, ვინა სხვისას მივიდეს, ხოლო მასპინძელი იგი, ვისას სტუმარი მივიდეს Cab.

ნ. იმასპინძლა, სამასპინძლო.

**მასრა** ესე არს ლერწამი, საზედაოს დასახვეველი, გინა თოფის წამლის ჩასაყრელი, გინა რაჲც კალამსავით გაჭვრეტილია მოგრძე ZA.

ესე არს ლერწამი საზედაოს დასახვევი, გინა თოფის წამლის ჩასაყარი, გინა რაჲცა კალმურად გაჭვრეტილი B. მასრა არს წვლილი ლელწამი საზედაოს დასახვევი; მასრა არს სხვაცა ლერწმის მსგავსნი წამლის ჩასაყარნი, გინა გაჭვრეტილნი რამე კალმურად Cb. განუმარტავია D.

ნ. მაქო.

**მასრული** (2 შჯულ.) ნასრულთან ნახე ZAa.

**მასსავაზა** (მასსავაზანი E) ესე არს, რომელსა ყელს(ა) მოიხვევენ მღ(რ)დელნი (მღვდელ-მთავარნი CD) ვიდრე ბეჭთამდე ZABCD.

უქვე ეწოდების, რომელსა ყელსა მოიხვევენ მღდელთ-მთავარნი ვიდრე ბეჭთ საშუალამდე E.

**მასტაკი** ფრანგულია, ესე არს თეთრი კევი საცოხნელი, ქიოს კუნძულში ხეთა სდის ZA.

თეთრი კევი, ფრანგულია, საცოხნელი B. თეთრი კევი CD. განუმარტავია E

**მასტაო** დო ბრინჯით ნამზადი ZAB.

**მასტაფა** დო ქორცით ნამზადი ZAB.

დოთ ქორცი ნამზადი C. განუმარტავია D.

**მასტიკესობა** ნოენბრის 11 სვინაქსარში ZABCD.

**მასტიკი** ფეიქრის იარაღი(ა) ZABCDE.

**მასულა** სულზედ შემაგდო ZAB.

**მასხარა** სხვათა ენაა, ქართულად (+ სიღოდა და Ab) ხუმარი ჰქვიან ZAB.

(უქმ.) ესე თურქთა ენაა, ქართულად (ადგილია გაშვებული) ეწოდების CD. თათართა ენაა, ქართულად გამღიმარი ეწოდების E.

**მატაკარანი**[1] (+ 39, 1 დაბად. ZA) (მზარეულ(თ)-(მზარაულთ Ca)-უხუცესი ZABC.

მზარაულთ-ხუცესი D. მზარეულთ-მთავარი E.

**მატაროთ** მაროინოთ B.

**მატაროცი** უთქმელის წა(რ)-მთქმელი ZAB.

ცუდ-მოუბარი, რომელი არა იყოს

---

[1] წყაროში: „მზარაულთა მთავარი“.

სათქმელად C. ცუდ-მოუბარი DE.

**მატება** მომატება CD.

განუმარტავია E.

**მატება** მომატება, აღმატება, გამომატება ZAB.

გამომატება CD. განუმარტავია E.

ნ. აღემატა, აღმატება, გარდამატება, ვმატო, მომატება, შეუმატა, წარმატება, [ჰმა]ტს; შდრ. მეტი.

**მატიანე** (+ 1 ეზრა 6, 1 ZAa) საღმრთო წერილთა ძველთა და ახალთა ორთავე სახელია; მატიანედ ითქმის მეფეთ(ა) ცხო(ვ)რებანიცა; მატიანე არს (+ აღწერილნი B) მოსაჴსენებელნი საქვეყნოთა გა(ნ)საგებელთა და წესთანი ZAB.

მატიანე ეწოდება საღმრთო წერილთა ძველის სჯულისათა; მატიანედ ითქმის ცხოვრება მსოფლიოთა კაცთა (+ და Caq) მეფეთანი; მატიანე არს აღწერილნი მოსაჴსენებელნი საქვეყნოთა განწესებათანი C. მოსაჴსენებელი D. განუმარტავია E.

ნ. წერილი.

**მატირა** ტირილი მაქნევინა ZAB.

**მატიტელა** (ბალ.) ZABCDE.

**მატლ** (მატლი BCDE) (მძრომ.) (21, 7 ფსალმ.) მატლი ZA.

(მძრომ.) 21, 7 ფსალმ. B. (მძრომ.) CDE.

**მატლი** (მძრომ.) (+ 16, 20 გამოსლ. ZAa) იგივე ZA.

ნ. მატლ.

**მატლკამპი** (მძრომ.) მიწის დიდი მატლი ZAB.

(მძრომ.) C.

**მატრაკუეცი**, (მატრაკუწცი ZA; მატრაკვეცი CqDE). მჭევლის მჭევალი ZABCDE.

**მატუკი** (ბალ.) ZABCDE.

**მატყვი** ნ. მატყჳ.

**მატყიერი** (+ 4 მეფე 1, 8 ZA) მეტად ბალნიანი ZABCDE.

**მატყლი** (+ 1, 14 გამოცხ. ZAa) ცხოვართ თმა ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. თმა, მატყიერი.

**მატყჳ**[1] მა(რ)ჭაკალი ZABCDE.

**მაუზნი** (11, 38 დანიელ) ძლიერივით ZABCb.

(დანიელ 11, 38) ძლიერსავით Ca.

**მაუწყე** შემატყობინე ZA.

შემატყობინესავით B.

**მაფაჲ**[2] (+ 44, 17 იერემ. ZAa) მეფაჲ, დედუფალი ZA.

მეფაჲ B.

**მაფერებელი** ესე არს პირს მიეტრელოს და მაქებელი და არა შემწყნარებელი ZA.

მაფერებელი არს პირს მიმტრელებელი; მაფერებელი არს ფერებთა მის ადგილს შემაწყობელი B.

**მაფორი** (+ 6, 9 მამათ. ცხ.[3] ZAa) თერისტროჲ ZAB.

აჯილა, ზეწარი CD. დედათ შესამოსი რამ არის, წამოსასხამი. მამათცხ.: „სადედო მაფორი წამოისხა“ E.

**მაფრაშა** სხვათა ენაა, ქართულად გვალაგი ჰქვიან ZA.

გვალაგი B.

**მაქანარი** (+ 50, 44 იერემ. ZA) ქევის პირი ფლატ(ო)იანი ZABC.

---

1 ნუსხებშია: „მატყვი“. 2 წყაროშია: „მეფეას“. 3 შდრ. A—1105, 162 r, a.

[**მაქერა** ნ. მრავალსახელი].

**მაქვსიერი** ნ. მაქუსიერი.

**მაქმანი** (4 მეფე 8, 15) ბადე წვრილად და თხლად ქსოვილი, ვითარცა მერდინი ZA.

ბადე წვლილად ქსოვილი (+ 4 მეფე 8, 15 B) BCb. ბადე წვლილად ქსოილი, წმი(ნ)და Caq. ბადე წვლილი D. 4 მეფ. 8, 15: „მოიღო მაქმანი, დაალტო წყლითა, მიიბურა პირსა და მოკვდა", ელისეს ამბავშია E.

ნ. ბადე.

**მაქო** საქსოვრის საზედაოს გასავლები, გინა ქება შემასხა, გინა მაქვს იგიო ZA.

მაქო საქსვალის საზედაოს გასავლებელი; მაქო ითქმის ქება შემასხა; მაქო ითქმის ქონება მაქვანო B. მაქო არს საზედაოსა გასავლებელი საქსვალსა შიგა (შინა Ca), ხოლო მასრა—შიგ სადებელი (სადები Ca) ლელწამი, რომელსა ზედა ახვევია საზედაო (+ მასრად ითქმის სხვანიცა გრძლად ჩაჭვრეტილნი, ანუ ლელწამნი, ანუ მსგავსად მისა გათლილნი ხენი, გინა ძვალნი და რქანი Ca) Cab. განუმარტავია CqDE.

**მაქური** დანის სასრევი ZAB.

დანის ქვა CD. განუმარტავია E.

ნ. სასრევი.

**მაქუსიერი** (მაქვსიერი ZAaBCbqDE) მქონებელი ZABCDE.

**მაქციენ** 43, [11] ფსალმ. Z.

**მაღალი** ზე აღმართებით რომელი უგრძეა, იგი არს: მთა, ანუ ბორცვი, ხენი, ანუ ზღუდე და მისთანანი; მაღალი არს ცა(ჲ) და სამყარო(ჲ); მაღლად ითქმის ჰაერთა შინა ფრინველი, გინა დიდნი მეფენი, ანუ ძლიერი კმიანობა(ჲ) ZA.

ზე აღმართებით რომელი უგრძეა, მაღალი იგია: მთა, გორა, ხენი, ანუ კაცი, ანუ ზღუდე და მისთანანი, მაღალი არს სამყარო, ცანი; მაღლად ითქმის ჰაერთა შინა მფრინველი; მაღლად ითქმის ძლიერი კმიანობა B. განუმარტავია CDE.

ნ. ამაღლება, ამაღლებული, გრძელი, სიმაღლე, უმაღლესი, ქედმაღლობა; შდრ. მაღანი.

**მაღალი** (19, 5 იერემ.) საკურთხეველივით ZAB.

ტრაპეზსავით (იერემ. 19, 5) C.

ნ. საფიდა.

**მაღანი** მაღალი ZAB.

მაღლად გამოითარგმანების (გამოთარგმანება D) CD.

**მაღაო** ცხენის სენია ყელში ZAC.

ცხენის სენია ყელისა B. ცხენის სენი(ა) DE.

**მაღარიკონი** დიდი ტიბიკონი: „(+ ოთხშაბათ-პარასკევს E) არა ვსვამთ სატრაპეზოდ ღვინოსა, არამედ შეიზავებს მაღარიკონსა შინა ღვინოჲ (+ და ZAB) მიეცემის ეკლესიის (ეკლესიათა ZABCDE) მნებებელთა (მნებებელსა E; + თვითო CDE)" ZABCDE.

[**მაღვ.** ნ. უმაღვებ, უმაღვებს].

**მაღმართნი** (80 კავშ.[1]) ესე იგი არს, ოდეს საპყრობილესა ეზიარებოდინ, ხოლო მაკლონი თჳსისა მყოფობისაგან ოდენ (ოდეს B) უდარეს ჰყოფდეს ZAB.

(+ 80 [კავშ.] Cb[1]) მაღმართნი ესე იგი არს, ოდეს საპყრობილესა ეზია-

[1] განმარტება გამოკრებილია იოანე პეტრიწის თარგმანებიდან (წიგნი II, 139,1).

რებოდინ, ხოლო მაკლნი ესე იგი არს, ოდეს თვისისა მყოფობისაგან უდარე(ს) ჰყოფდეს CD.

**მალნარი** (+ 10, 18 ესაია ZAa) არს მთათა შინა ტევრნალი შამბიანი ZA.

(+ მალნარი CDE) არს მთათა შინა ტევრნალი შამბიანი (+ 2, 3 ქება B) BCDE.

შდრ. ულნარი.

**მალნიტი** რკინის მიმზიდველი (მზიდველი D) ქვა(ჲ) ZACD.

რკინის მიმკრავი ქვა B. (უკმ.) E.

**მალრანი** (ფრინ.) ZABCDE.

**მაყარი** (+ ვეფხის-ტყ. ZAa) ძმადი ZABCD.

განუმარტავია E.

**მაყე** (ჰ)ელის სანიშნო სვეტი ZABCaqD.

ჰელის სანიშნო სვეტი, [მაყა საზურთალის სვეტი] Cb. განუმარტავია E.

**მაყვალი** ნ. მაყუალი.

**მაყრევენ** 4, 6 მამათ-ცხ.[1] Z.

**მაყუალი** (მაყვალი BCqD) (ხე) (+ 3, 2 გამოსლ. ZAa) ZABCDE.

**მაშ** (მაშა CD) აბა ZABCD.

განუმარტავია E.

**მაშა** მაშ. (1 მეფე 14, 7) სიტყვის დაკითხვის საქცევი არს, რათა ვინ რაჲ არაქმნასა გვეტყოდეს, დავეკითხვით: მაშ რაგვარად ვქნა? მაშა ესრეთ მოჰკდება? და ესევითარნი ZA.

მაშ. მაშა და მაშ სიტყვის დაკითხვის საქცევი არს, რათა რაჲ არაქმნასა გვეტყოდეს, დავეკითხვით: მაშ როგორა ვქნა? მაშა ესრე მოჰკდებოდა? და ესევითარნი. ხოლო ცეცხლის ასაღები მაშა თურქთ ენაა, ქართულად ტკეცი ეწოდების, ხოლო მაშა-ცერცვსა—ცეცქაჲ B.

მაშა ცეცხლისა ასაღებელი, გინა თოფისა. თურქთა ენაა (ენითაა Ab), ქართულად ტკეცი ეწოდების, ხოლო მაშა-ცერცვსა — ცეცქაჲ ZA.

(უკმ.) მაშა თოფისა ანუ სხვა თურქთ(ა) ენაა, ქართულად ტკეცი ჰქვიან CD. მაშა ქართული არ არის, ტკეცი ჰქვიან E.

**მაშა** (ბალ.) ცეცქა (+ ცერცვია C) CD. (ბალ.) E.

ნ. ცეცქა.

[**მაშაგ** ნ. დამაშაგება].

**მაშვნე** ნ. მაშუნე.

**მაშვრალი** ნ. მაშურალი.

**მაშია** ფერქ(თ)საცმელია ZA.

ფე(რ)ქსაცმელი BC. განუმარტავია DE.

**მაშინ** 25, 34 მათე ZAa.

განუმარტავია AbBCaqDE. მაშინი ჟამსა დაგვინიშნავს მოსაჴსენებელსა Cb.

**მაშინლა** (11, 8 გამოსლ.) მაშინ ძვილ ZA.

**მაშინც** მისვე სამოწმო ZAB.

**მაშკი** (+ 4, 18 მსაჯ. ZA) კარვის კალთა ZABCD.

მაშკები არს კარვის კალთები, გინა ჰრელებული ფარდაგის მგზავსი E.

**მაშმელი** (+ ქართლის ცხ.[2] ZAa) ფუტურო ZAB.

**მაშრაპა** (მაშრაფა B) სხვათა ენაა, სარწყული(ა), სტამნი(ა) ZAB.

პირ-ფართო სარწ(ყ)ული CD განუმარტავია E.

[1] შდრ. A—1105,84 v, a 6.

[2] შდრ. ქართლის ცხ-ბა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., I, 174, 6.

**მაშუნე** (მაშუნ Ab, მაშვნე DE) შემრგე ZAB.

შემრგე, გინა გასა(მ)წყო CDE.

**მაშურალი** (მაშვრალი DE) (+ 4, 6 იოანე ZA) დაღალული ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. მემაშურალე.

**მაშუღარი** (მაშუღარნი B) შუღლის მ(ნ)დომელი ZA.

განუმარტავია B.

შდრ. მოშუღარი.

**მაშფალა** კოკის ჩასადგმელი საზიდ(რ)ად ZACD.

კოკის ჩასადგმელი საზიდი B. კოკათა და აგურთ საზიდი ხენი E.

**მაჩვენებელი** ნ. მაჩუენებელი.

**მაჩვი** ნ. მაჩჳ.

**მაჩივლა** საჩივარი მათქმია ZAB.

**მაჩინა** ჩინებულ მყო ZAB.

**მაჩუენებელი** (მაჩუჩნებელი ZAa, მაჩვენებელი B) დამ(ა)ნახვებელი ZAB.

**მაჩჳ** (მაჩვი BCaDE) (ოთხფ.) (+ 11, 6 ლევიტ. ZAB) ZABCDE.

**მაჩქათელა** (ფრინ.) მღამიობი ZABCDE.

**მაჩხი** თვალ-ჭრელი ZABCDE.

ნ. აღიელი.

**მაცა** მაცალეს ნაკვეთი ZAB.

**მაცადე** მომიცადე ZAB.

**მაცალე** მოცდა მომეც ZA.

მოცლა მომეც B.

ნ. მაცა.

**მაცახი** ესე არს ფიწალივით რკინა აკრას ამოსახვეტი პინასისა და ხამანწკასათვის ZA.

ესე არს ფიწალივით აკრას ამოსაფხეკი პინასთა, ოსტრიათა, აკალაფადთა ამოსაღებელად B.

**მაცდური** ნ. მაცთური.

**მაცთენელი** სწორის შემშლელი ZAB.

**მაცთური** (მაცდური Ca) (+ 27, 63 მათე ZAa) ცთუნების მოქმედი ZAB.

კეთილს მოაცდინოს C. განუმარტავია DE.

**მაცილებელი** ცილების მოყვარე ZAB.

**მაცხოვარება** (41, 16 დაბად.) ცხო(ვ)რების ქონება ZAa.

ნ. სამაცხოვარებო.

**მაცხოვარი** (+ 12, 2 ესაია ZAa) ცხო(ვ)რების მოქმედი ZAB.

ცხო(ვ)ნების მოქმედი C. განუმარტავია DE.

**მაძაგა** საძაგლად გამთქვა ZA.

საძაგელ მყო B.

**მაძლევდა** მომცემელობდა ZAB.

**მაძლევინა** ძლევა მაქნევინა ZAB.

**მაძლია** მოცემა მითქვა ZAB.

**მაძღარი** საჭმლით ა(ღ)მოვსილი ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. სიმაძღრე.

**მაწაკი** თმა ყურთ საფარი (+ ლულამბარი ZAa) ZAB.

თმა ყურის საფარი C. განუმარტავია DE.

ნ. ზილფი, თმა.

**მაწანებელთამი** (31, 2 იერემ.) მოსვენებასავით: (+ „ესრეთ თქვა უფალმა: ჰპოე სიტფოჲ

უდაბნოსა შინა მომსრველთა თანა მახვილითა მომავალნი მაწანებელთამი ისრაილისათა; ვიდოდეთ და ნუ მოსრავთ ისრაილსა“ ZAa) ZABC.

**მაწაქი** (ბალ.) ფურცელბრტყელი ZAa.

**მაწაწური** ჭურის ამოსაქოცელი ZABCDE.

**მაწიერი** დიდხანს ეყოს რამე ZA.

დიდხან შეეწიოს B. ცოტა რამ დიდ(ს) ხანს ეყოს C. განუმარტავია DE.

**მაწოვარი** (მაწოარი B) ძუძუს ჟამსა დედას მაწოვნებელი (მაწოვარი Ab) და ჩჩვილს(ა) მ(ა)წოვარი ეწოდება ZA.

დედასა მაწოარი, ხოლო შვილსა მწოარი ძუძუთ ჟამსა B. განუმარტავია Cb.

შდრ. მწოარი, მწოვარე.

**მაწოვნებელი** მაწოვარის დედა ZAa.

მაწო(ვ)არივე AbB.

**მაწონი** წველა ZABC.

განუმარტავია DE.

**მაწუეველი** Cb.

**მაწუნებელი** Cb.

**მაწუნწალი** Cb.

**მაჭაკალი** სიძვის შუამავალი ZAB.

მატყვი, სიძვის შუამავალი C. მატყვი D. ბოზის შუამავალი E.

**მაჭარი** ახალი ღვინო ZABCDE.

ნ. ღვნო.

**მაჭი** ერქვ(ა)ნის საჭელური ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. მემაჭე.

**მაჭიკი** დვრიტა ZABCDE.

**მაჭირვებელი** (19, 20 ესაია) ჭირის მომცემი ZAa.

**მახა** (ბალ.) ყანაა, ასლს ჰგავ(ს) ZAB.

(ბალ.) ყანა(ა) ასლის მსგავსი CD. (ბალ.) ერთი ყანა E.

**მახათი** დიდი ნემსი ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. ნემსმახათი.

**მახალაკი** აგბა ZBC.

აბგა A. განუმარტავია DE.

ნ. ვაშკარანი, ხურჯინი.

**მახალი** (+ 13, 12 ივდით ZAB) ხურჯინი(ა) ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. ვაშკარანი, ხურჯინი.

**მახალი** იმერეთში ერთს რიგს ჰურსა ქვიან B.

**მახარა** (ფრინ.) ZAB.

**მახარა** ხარება მითხრა ZA.

**მახარებელი** სახარების აღმწერი ZABCb.

ნ. იოანე მახარებელი.

**მახარი** კოლოტის პალო ZAB.

კოლოტის პალო (მანა E). მახარი სომხურია, ქართულად ავარტნი (ავრიტნი C) ჰქვიან CDE.

[**მახარნა** (მაჲზანა?) ნ. სამახარნო].

**მახარობელი** (+ 1 მეფე 31, 9 ZA) კეთილ მოამბე ZABC.

განუმარტავია DE.

**მახე** ზოგადი სახელი არს ყოველთა შესაპყრობელთა. ხოლო მახენიცა ესრეთ განიყოფვიან, რამეთუ: საბრჯე არს მახე ქუნდი, რომელსა შემზადებენ რკინითა, ანუ ხეთაგან და დაუგებენ მარჯვეთა ადგილთა დიდთა ნადირთა შესაპყრობელად; ისხერტი არს მახე შემზადე-

ბული ძელთაგან მჴეცთათვის თავს დასაცემელი; ირეჭი არს (+ მახე Z) ხითა და თოკითა შემზადებული, რათა ფერჴითა მაღლა შეჰკიდოს ნადირი; საიფექ(ი)ო არს სხვა რიგად თოკითვე ადგილზედ შეუპყრას ფერჴი; ილინჭა არს (+ მახე Z), გალიათა მსგავსი სირთათვის; აკანათი არს (+ მახე Z) ძუჲთ(ა) (ძუვითა Ab) და ჩხირითა სირთათვის: პოტიკო არს (+ მახე ქოქობთა და კაკაბთა; გაწარი არს Ab) მახე მწყერთათვის გრძლად ნაგები; საცერკოდი (ფაცერკოდი A) არს (+ მახე Z) გრკლითა და მშვილდითა ტრედთათვის; გულყო არს (+ მახე Z) ყელს გარდასაცმელი (+ მახე A) ხალასა (ხალათა A) ზედა; სარეგვავი არს (+ მახე Z) დიდის მჴეცით თავგამდე სხვადასხვა რიგად თავს დასაცემელი ZA.

მახე ზოგადი სახელი არს ყოველთა მახეთა. ხოლო მახენიცა ესრეთ განიყოფებიან, რამეთუ: საბრჭე არს მახე ჭუნდი, რომელსა შემზადებენ რკინათა ანუ ხეთაგან და დაჰფლვენ მარჯვეთა ადგილთა ცილთა ნადირთა შესაპყრობელად; ისხერტი არს მახე შემზადებული ძელთაგან მჴეცთათვის თავს დასაცემელად; ირეჭი არს ხითა და თოკით შემზადებული, რათა ფერჴით მაღლა შეჰკიდოს ნადირი; საიფექიო არს სხვა რიგად თოკითვე ადგილზედ შეუპყრას ფერჴი; ილინჭა გალიათა მსგავსი სირთათვის; აკანათი არს ძუითა და ჩხირითა სირთათვის; პოტიკო არს მახე ქოქობთა და კაკაბთა; გაწარი არს მახე მწყერთათვის გრძლად ნაგები; ფაცერკოდი არს გრკლითა და მშვილდითა ტრედთათვის; გულყო არს ყელს გარდასაცმელი მახე ხალათა ზედა; სარეგვავი არს დიდის მჴეცით თავგამდე სხვადასხვა რიგი თავს დასაცემელი B. შესაპყრობელი C. განუმარტავია DE.

ნ. დაკავება 1, მემახური, მომახურება; შდრ. საბრჭე.

**მახეებ** Cb.

**მახვა** გამახვა (+ წამახვა. დამახვა ZAa) ZACD.

გამახვა, 'წვერთ მწვეტება' B.

ნ. ალმახვა, დამახვა, წამახული.

**მახვილი** ნ. მახვლი 1. 2.

**მახვიმალი** ნ. მახჳმალი.

**მახინჯი** ხეიბარი ZABCDE.

**მახიობელი** (+ 2, 1? ZAB) ხუმარანი ZABCb.

ქმონებით(ა) შემსხმელი CaqD[1].
განუმარტავია E.

**მახლახი** საფეიქროს იარაღი ZAB.

ფეიქრის იარაღი(ა) Cab. განუმარტავია CqDE.

**მახლობელი** (+ 2, 1 ქება ZAB) ახლო(ს) მყოფი ZABCab.

განუმარტავია CqDE.

**მახოხი** სომეხთ შეჭამადი ქატოსი (ქატოსა B) ZAB.

ქატოს შეჭამადი CD. განუმარტავია E.

**მახრა** (მძრომ.) ბოსტანა ZAa.

**მახრუტი** (+ ლ თისმეტყვ.[2] ZAa)

---

[1] ასეთივე განმარტება Cb-ში გადახაზულია. [2] შდრ. Λ—1, 655, 11.

ჭიქა არს ღრმად კოდილი და სითხით ჭრელებული ZA.

ჭიქა არა ღრმად კოდილი, არამედ სითხით ჭრელებული B. მახრუტი არს ჭიქა, ანუ ოქრო, ღვინის სასმელი არა თუ ღრმად კოდილი, არამედ სითხით ჭრელებული CD.

**მახსოვარი** ნ. მაქსოვარი.

**მახსოვს** ნ. მაქსოვს.

**მახჳლი**[1] (+ 2, 35 ლუკა ZAa) ესე არს მსწრაფლ მკვეთელი რკინა გინა თვალი და გონება ZAB.

მახჳლი არს მსწრაფლ გა(ნ)მკვეთელი რკინა; მახჳლად ითქმის მსწრაფლ მხედველი თვალი(ცა) და გონება CD. განუმარტავია E.

ნ. აფთი, სიმახჳლე.

**მახჳლი**[1] (თევზ.) B. განუმარტავია E.

**მახჳმალი**[2] სასებისკვრე ფქვილი ZA.

სეფისკვრის ფქვილი D. სასეფისკვ(ე)რე ფქვილი BCE.

**მაქსოვარი**[3] ძველის საქმეთ მცოდნე ZA.

საქმის მხსენებელი B.

ნ. ვიმაქსოვრე.

**მაქსოვს**[4] არ დამვიწყებია ZA.

**მაჯა** ჴელის სახსარი ZAB.

ჴელს უკან მკლავის წვერი Cab. განუმარტავია CqDE.

**მაჯაგანი** ტყავის მოსაჭნელი რკინა ZABC.

განუმარტავია D. (უკმ.) E.

**მაჯანი** ძაბუნი B

ნ. მაჯნა.

**მაჯლაჯუნა** ესე სენია, ძილსა შინა წაეკიდების სისხლის უძრაობისა მიერ და ესრე(თ) ჰგონებს, ვითარმედ დააწვა ვინმე, ანუ ერკინა ვინმე, და განიფრთხობს ZA.

ესე სენი რამეა, ძილთა შინა წაეკიდების, ჰგონიეს, ვითარმედ დააწვა ვინმე, ანუ ერკინა ვინმე, და გვიანად განიფრთხობს B. ესე სენი არს, ძილსა შინა რა წაეკიდოს, ესრეთ ჰგონებს, ვითარმცა დააწვა რამე და გვიანად აღმოიღებს ჴმასა (ჴმათა D) CD. განუმარტავია E.

**მაჯნა** (+ 2, 152 მამათ-ცხ. ZAa) მედადი, გინა ექთი ZAB.

მედადი, გინა ექთი, ანუ ცუდი (ცუდად Cb) C. ვისრამიანი: „მაჯნად გაჭრიტა“; „მაჯნა საჭურჭლე პო(ვ)ა“; „მაჯნად უბნობდა“ DE[5].

შდრ. დამაჯნება, მემაჯანი.

**მაჯუნი** სხვათა ენაა, ქართულად დუბეიდი ჰქვიან ZA.

სხვათა ენაა, ქართულად დუბეიდს უწოდენ B.

[**მაჭბა** ნ. მჳაბა].

**მბადა** დამბადა ZAB.

მბალი დალბილებული B.

**მბანდა** ბანებას მიჰემდა ZAa.

ბანებას მიზმიდა B.

**მბანდი** ბანებას მიჰემდი ZA.

მბასრობდა ბასრობით ვყვანდი B.

**მბასრობდი** ბასრობას მიჰემდი ZA.

მბაქევდა ბაქს მეტყოდა B.

**მბაქევდი** ბაქს მეტყოდი ZA.

მბაძევდა ჩემს ბაძს იქმოდა B.

**მბაძევდი** ჩემს ბაძს იქმოდი ZA.

მბაძვიდა იგივე B.

---

[1] ნუსხებშია: „მახვილი“. [2] ნუსხებშია: „მახვიმალი“. [3] ნუსხებშია: „მახსოვარი“. [4] ნუსხებშია: „მახსოვს“. [5] D-ში კიდეზე შენიშვნაა: „სხვას წიგნში ვნახე, მედადი არს ცუდი და მაჯნაო, ქვეით ეწერა, მედადი ჰქვიან მძლავრსა ანუ გვთად წაღებასაო“.

**მბაძვიდი** იგივე ZA.

**მბდვნვარე** (მბდვინვარე ZABCqDE) (+ 12, 20 მათე ZA) პატრუქი რა დაშრეტას ლამობდეს და არღარა ნათობდეს ZAB.

მდვინვარე. ესე არიან (არს Cb), რა პატრუქი ბაზმაკისა ა(რ)ღარ(ა) ნათობდეს და დაშრეტას (ჰ)ლამობდეს CD. მინელებული, მდვინვარე E.

ნ. მდჳნვარე.

**მბეგრევდა** ბეგარას მდებდა ZA.

ბეგარსა მდებდა B.

**მბერავი** (2, 1 ნამ.) შემბერავი ZAa.

მბერევდა ბერვას მიქნიდა B.

**მბზინვარისაჲ** ნ. მზინვარება.

**მბილწებელი** ბილწების მოქმედი ZAB.

**მბირებელი** გარდაბირვის მოქმედი ZAB.

მბმო გამოსარწყავი მუწუკი CD. დიდი მუწუკი E.

შდრ. ბმო, მსხმო.

**მბრუნავი** ბრუნვის მოქმედი ZA.

ბრუნვის მქნელი B.

**მბრძანებელი** ბრძანების მთქმელი ZAB.

**მბრძნობელი** ბრძნობის მოქმედი ZAB.

**მბრძოლი** ბრძოლის მოქმედი (+ მბრძოლი პირველად ბრძოლის ამშლელი, მებრძოლი მისი წინააღმდგომი (წინააღმდეგი Aa), მეპირისპირე; (მ)ბრძოლილი — კვალად ნაბრძოლი; უბრძოლელი — ბრძოლამ ვერ ავნოს; უბრძოლი — ბრძოლა არ ექნას; უუ(მ)ბრძოლეხი — დიდ-დიდად მბრძოლი, მეტად; საბრძოლი — ბრძოლის ადგილი; საბრძოლელი — ბრძოლის საკმარი საჭურველი ZAa) ZAB.

ნ. გულის-მბრძოლი, პირის-მბრძოლი, წინა-მბრძოლი.

**მბრწალი** მკლავი CD.

**მბრწამლი** ბრწამლის რქები ZA.

(ბალ., ხე) ბრწამლის რქა B.

შდრ. ბრწამლი.

**მბუდებელი** ბუდის მოქმედი ZAB.

**მბურავი** ბურვის მოქმედი ZAB.

**მგავს** მსგავს ჩემი არს ZA.

მსგავს ჩემსა არს B.

**მგალობელი** გალობის მოქმედი ZA.

გალობის მთქმელი B.

**მგამა** მეზრუნება ZAD.

მეზრუნ(ვ)ებასავით BC. განუმარტავია E.

**მგბარი** (25, 30 დაბად.) მოხარშული Z.

25, 30 დაბად. Aa.

**მგბოლვარე** ნადუღარი ZAB.

**მგე** თვისსა ზედა თვისებასა მოუკლებელი ZAB.

ესე არს თ(ვ)ითებასა ზედა თვისსა მოუკლებელი CDE.

**მგებდე** მიცდიდე ZAB.

**მგებელი** სიტყვის პასუხის მიმცემელი; მგებელი — მდგომი, მგებელი — კერპთა შემწირველი; მგებელი — აშენებელი (მაშენებელი A) ZA.

სიტყვის პასუხის მიმცემი; მგებელი — კერპთ შემწირველი; მგებელი — მაშენებელი B.

**მგელი** (ოთხფ.) 10, 12 იოანე ZAB.
(ოთხფ.) მჴეცი ბოროტი C. (ოთხფ.) DE.
ნ. ჩალამგელა (ჭილ'თანაც).
**მგვარდლ** ნ. მგუარდლ.
**მგზავნის** იგივე [მგზანის] ZAa.
**მგზანის** გაგზავნა ჩემი ნებავს ZA.
გზავნა ჩემი ნებავს B.
**მგლესელი** Cb.
**მგლეჭელი** Cb.
**მგლის** მგამა; რა მგლის — რა მგამა ZAB.
მეზრუნება, გინა მგამა: რა მგლის—რა მგამა. C. მეზრუნების, მგამა; რა მგლის — რა მენაღვლების D. მენაღვლებასავით E.
**მგლის-ჭორჭა**[1] (ბალ.) ZABCDE.
**მგლოიარე** (+ 2 მეფე 14, 2 ZA) გლო(ვ)ის მოქმედი ZAB.
**მგმობარი** გმობის მთქმელი ZA.
გმობის მოქმედი B.
**მგოზელი** (13, 15 ეზეკ.) შემლესავი ZA.
**მგონია** (+ 43, 2 ეზეკ. Z) გონებით მომისაზრავს ZA.
გონებად მაქვს B.
**მგორვალა** (ხე) პილპილი ZABC.
განუმარტავია DE.
ნ. ღორთა-მგორვალა.
**მგოსანი** (9, 23 მათე) ვაჲნი და ქალნი კეთილად მომღერალნი ქმითა სამუსიკოთა ებანთა და ბარბითთა ზედა; მეგოდებენიცა გლოვის მგოსნად ითქმიან ZA.
ვაჲნი ანუ ქალნი კეთილ მომღერალნი ებანთა და ბარბითთა ზედა მგოსან არიან; მეგოდებენიც გლოვის მგოსნად ითქმიან B. მგოსანი არიან ქალნი, გინა ვაჲნი, კეთილად მომღერალნი ბარბითთა და ებანთა ზედა; კეთილ მეგოდებენიცა გლოვის მგოსანად ითქმის (ითქმიან Cq) C. განუმარტავია D.
**მგრაგნელი** (2 შჯულ. 28, 39) ჭუა (ჭია D) ფოთლის შემჭმელი ZAD.
(მძრომ.) ჭუა ფოთელთ შემჭმელი B. (მძრომ.) ჭია ფოთელთ (ფოთოლთ Cb) შემჭამელი C. (მძრომ.) ჭია ხის ფოთლის მჭამელი E.
**მგრგვალი** ნ. მგრგუალი.
**მგრგლოვანი** ZABCDE.
**მგრგუალი** (მგრგვალი AbBCa) ყოვლით კერძო სწორი ZAB.
განუმარტავია Ca.
ნ. მომგრგუალება, მომგრგუალებული, მრგულიად-დასაწუელი, მრგულევა, სიმგრგულე, წამრგუალება, წამგრგუალებული.
**მგრძნობელი** შემტყობელი ZAB.
ნ. ნათესავი.
**მგუარდლ** (მგვარდლ CDE) აქათიქით ZAB.
მგრგვლივ CD. მგრგვალი E.
**მგუემელი** (მგუწმელი ZA) მცემელი ZAB.
**მგუემეს** Cb.
**მგუწმელი** ნ. მგუემელი.
**მგულავს** მეგულვების ZACD.
მეგულვება B.
[**მგულებელი** ნ. ვმგულებლობდით; შდრ. უგულებელს-ყოფა].
[**მგუნ** ნ. გამგუნება].
**მგუნვება** Cb.

---

[1] ნუსხებში: „მგლის-ხორხა“.

**მდაბალი** (2, 11 ესაია) უზვადიო Z.

(+ 2, 11 ესაია Aa) უზვა(ვ)ო AC. უზვაო (1, 52 იოანე) B. განუმარტავია DE.

ნ. დაამდაბლა, დამდაბლება, სიმდაბლე; შდრ. დაბალი.

**მდაბიო** (მდაბიოდ E) მსოფლიო ZAB.

მესოფლე CD. მესოფლე, დაბაში მყოფი. იოვანე მახარებლის ნეტაფრასი: „უწიგნ და მდაბიოდ წოდებითა მისითა“ E[1].

**მდაბრ** (2, 46 საქმე) გან(ი)ტეხდეს სახლ მდაბრ პურსა, რამეთუ (ვინათგან Ab) არა აქვნდათ (+ მათ ZAa) ტაბლები, არამედ ქელსა ზედა განიყოფდეს (განიყოფდენ Ab) და ეგრე იზარდებოდეს (გამოიზრდებოდენ Ab) ZA[2].

(საქმე 2, 46) ახლოს, გინა კერძო, გინა გარ. B.

**მდადი** დიაცი სძლის მაყარი ZABC.

განუმარტავია DE.

შდრ. დადი.

**მდარე** დარე ZAB.

**მდგნალი** (ხე) ZABCDE.

ნ. ტირიფი.

**მდგომი** ზე ფერხზე მყოფი ZA.

ზე ანუ სადგომს მყოფი B.

**მდგური** სადგომს მდგარი ZAB.

**მდებარე** ადგილზე იდვას ZA.

ადგილზედ იყოს B.

ნ. შიგამდებარე სიტყუა, წინამდებარე.

[**მდები** ნ. თავს-მდები, თანამდები].

[**მდეგი** ნ. ზედამდეგი].

**მდედრი** დედაკაცური ZABCb.

დედალი Caq.

ნ. მამრი.

**მდევარი** (+ 16, 4 ესაია ZAa) უკან მიმწევი ZAaB.

უკან მიმწევი (2, 16 ისო) Ab.

ნ. მერცხლის-მდევარი.

[**მდევი** ნ. ვირ-დევი].

**მდევნელი** (51, 31 იერემ.) ლაშქრის გაქცეული ZAa.

**მდელო** (19, 6 ესაია) ესე არს ყოველივე მწვანვილი ველისა. 3, 2 მალაქია წინასწარმეტყველისა წიგნთა წერილ არს, ვითარცა მდელოჲ მრ(ე)ცხელისა არა რა სხვაჲ არს, გარნა არიან მდელონი, რომელი სარცხელსა განასპეტაკებს, ხოლო მსოფლიონი მდელოსა ზროხის ახალსა სკორესა უწოდენ, რამეთუ შართა და ხამთა იგიცა განასპეტაკებს ZA.

(ბალ.) მდელო არს ყოველივე მწვანვილი. ხოლო მალაქიას წინასწარმეტყველებაში 3,2 სწერია, ვითარცა მდელოჲ მრცხელისა არა რა სხვაა, რამეთუ მდელონი არიან, რომელნი განასპეტაკებენ სარცხელსა. ხოლო მსოფლიონი მდელოს უწოდენ ზროხის სკორეთა ახალთა, რამეთუ შართა და ხამთა იგიცა განასპეტაკებს B. (ბალ.) მდელო ეწოდების მწვანვილსა; მდელოჲ ეწოდების საპონსა, რომლისათვის იტყვის მალაქია 3,2 ვითარცა მდელოჲ მრცხელისა. კვალად

[1] წყარო და მოწმობა გადახაზულია E-ში, [2] წარმოდგენილი ახსნა მოწმობაა რომელიღაც წყაროდან, რომელიც „მოციქულთა საქმის“ 2,46-ის ინტერპრეტაციას წარმოადგენს.

მდელოს უწოდენ მსოფლიონი სკორესა ზროხისათა ახალთა, რომელი განასპეტაკებს შარსა და ხამთა (ხამსა Cb) და ტილოთა, რეცა საპონთა სახელი, მისდა უწოდებიეს C. (ბალ.) D. (ბალ.) ბალახი E.

ნ. საპონი.

**მდვინვარე** ნ. მდუნვარე.

**მდიდარი** (+ 5, 14 ესაია ZAa) მრავლის მქონიარე ZAaB.

მრავლის მქონიარე (1 მეფე 25, 2) Ab. მრავლის მქონებელი C. განუმარტავია DE.

ნ. სიმდიდრე.

**მდივანი** უსტართა მწერალი ZA.

წიგნის მწერალი B. მწიგნობარი CD. კაი მწიგნობარი E.

შდრ. დივანი.

**მდივნე** სკორე და მსგავსნი მისნი ნერგთა აღმაორძინებელნი Z.

**მდინარე** (+ 2, 10 დაბად. ZAa) ესე არს წყალი დიდი მინადენი; *მდინარედ* ითქმის მრავალი სისხლი და ცრემლნი, გინა სწავლისა ქადაგებანი ZA.

*მდინარე* არს წყალი დიდი მინადენი; *მდინარედ* ითქმის სისხლი და ცრემლი ნადენი, გინა სწავლისა ქადაგებანი B. მინადენი წყალნი. *მდინარე* არს წყალნი მდინარენი; *მდინარედ* ითქმის სისხლიცა და ცრემლიცა ნადენი; *მდინარედ* ითქმის ყოველივე ნოტიო ნადენი; *მდინარედ* ითქმის სწავლის ქადაგებათა სიტყვანიცა Cb. განუმარტავია CaqDE.

ნ. ევფრატის მდინარე, წარმდინარე, წყარო.

**მდოგვ** (მდოგვი ZABCabDE) (ბალ.) (+ 13, 31 მათე ZAB) ZABCDE.

**მდოვრე** წყნარსა და ჩქარს საშუ(ვ)ალი ZAB.

წყნარივით CD. განუმარტავია E.

ნ. მოუმდოვრე, საშუალო.

**მდრტჳნავი** (მდრტვინავი B) ჩუმად მოჩივარივით ZA.

განუმარტავია B.

**მდუმარე** 24, 17 ეზეკ. Z.

**მდურვა** სამდურავის თქმა(ჲ) ZAB.

სამდურავი C. განუმარტავია DE.

ნ. მომდურვება, სამდურავი.

მდური ფრინველთ სადგური B.

**მდუღარე** (+ მეტად ZAaB) ცხელი ნოტიო ZAB.

ნამეტნავად ცხელი ნოტიო Cab. განუმარტავია CqE.

ნ. უნჯუფა.

**მდჳნვარე**[1] მბდვინვარე ZAB.

ნ. მბდჳნვარე.

**მდღევარი** (+ 5, 19 გამოსლ. ZAa) საყო(ვ)ელდღეო საზ(რ)დო ZAB.

საყო(ვ)ელდღეო CD.

**მე** (+ 9, 14 ჰრომ. Z) თავსა თჳსსა იტყვის ZABCab.

განუმარტავია CqDE.

ნ. მეთქი, მეც, მეცა, ჩუენ.

**მე** ართრონი არს, ვითარ: მეაბანოე, მეზვრე, მეწალკოტე, მეჯინიბე, მეზროხე, მექათმე და მისთანანი ყოველთა ზედა ZA.

ართრონი არს: მეაბანევე, მეზვრე, მეჯინიბე და მისთანა B.

**მეაბანოე** აბანოს მცველი ZAa.

აბანოს მნე BCab. განუმარტავია CqDE.

**მეაბჯრე** აბჯრის მნე ZA.

---

[1] ნუსხებშია: „მდვინვარე“.



საჭურველთ მნე B. საჭურველის მნე CD.

**მეავილე** (მეავლე და მეავილე C) ავილის მკვრელი ZA.

მენესტვე BC.

ნ. ავილი.

**მეავლე** იგივე ZA.

იგივე მენესტვე B.

**მეავლე** და **მეავილე** ნ. მეავილე.

**მეათე** 23, 26 ლევიტ. ZAa.

**მეათძლე** (18, 21 გამოცხ.) ათძ(ა)-ლის მკვრელი ZAB.

**მეანდრო** 12 იოსიპოსი[1]: „ხოლო ტრაპეზსა ზედა მ ე ა ნ დ რ ო ალმო-ტვიფრეს" ZABCDE.

**მეანი** ყრმათ(ა) ამქმელი, დედათ მოურავი ZAB.

ამქმელე (ამქმელი CqD), დედათ მოურავი CD. ყრმათა ამქმელს ეწო-დების E.

ნ. ამქმელი.

**მეაფქიოე** ნავის აფრის გამგე ZA.

ნავთ აფრათ გამგე B.

ნ. მენავე.

**მეაქლემე** აქლემის მწყემსი ZAa.

აქლემის მცველი B.

**მეალსარებე** ალსარების გამდობე-ლი ZAB.

მებატე ბატთ მაძოვნებელი B.

[მებატონე ნ. ხანი 2].

**მებახტე** უცხოებთ მროკავნი ZAa.

**მებეგრე** ბეგარის მოქმედი ZAB.

**მებოძირი** (22, 9 მათე) სადა გზა-ნი შეიყრებიან მრავლად ZA.

ჯვარედინი გზა B.

**მებრ** (2 ნემეს.[2] + 2,8 კოლასელ. Z) მსგავსადსავით ZAa.

მსგავსადსავით Ab. მსგავსად BCD. მეზავსად E.

**მებრუვე** (+ 25, 20 ესაია Z) მა-რადის მთრვალი (მთვრალი AbB) ZAB.

ნ. მთრვალი.

**მებრუობა** ესე არს რა ნამთრვალევს (ნამთვრალევს Cq) ღვინის ძალი თავ-შივე უდგეს შტრად C. მებრუობა არს ღვინის გამოყოლა სიმთვრალი-თა D.

**მებრძოლი** (10, 5 ზაქარ.) ბრძო-ლის მოქმედი ZAa.

ნ. მბრძოლი.

**მებუნებე** ბუნების მქონებელი. მ ე ბ უ ნ ე ო ბ ა ბუნებით (+ მეზოგადეობა ZA) ერთობა ZAB.

[**მებუნეობა** ნ. მებუნებე].

**მებურნე** წვრიმალთ მთლელი ZAB.

ჯოლბორდი CD. განუმარტავია E.

მეგაჯე Cb.

**მეგობარი** (37, 12 ფსალმ.) ესე არს მიწყივ გაუყარი სათანადო მოყვასი ZA.

სამუდამოდ გაუყარი საყვარელი B. მარადის მას თანა მყოფი Cab. განუმარტავია CqDE.

ნ. ნამეგობრალი.

[**მეგოდებენი** ნ. მგოსანი].

მეგულვების გულში მაქვს Cb.

**მედადი** (1, 9 იობ.) (+ ესე არს ZA) უფასოდ, გინა ექთად, გინა ცუდად, გინა მაჯნა(დ) (+ 52, 3 ესაია ZAa) ZAB.

მედად(ი) არს თვინიერ ფასისა უსასყიდლოდ, ესე იგი არს ექთი (+

---

[1] შდრ. A—675, 206 r. [2] შდრ. ნემესიოს ემესელი, ბუნებისათჳს კაცისა.... 37,16.

გინა მაჯნა D) გინა ცუდად CD. მედბდი არს ცუდი და მაჯნა[1] E.

**მედასე** დასთ გამგე ZAB.

**მედგარი** (25, 26 მათე) მცონარი და მოუძლურებული; მედგარი ითქმის მარადის ძვირისა დამმარხველი გულთა შინა აღუჴოცელად; მედგარი მსოფლიოთა ენითა მზაკვარად ითქმის, რომელმან ჴერჴითა დააკვეთის მორკინალი თვისი მიწასა ზედა ძლიერად ZA.

მედგარი არს მარადის ძვირის დამმარხველი გულთა შინა აღუჴოცელად; მედგარი არს, უღონოცა რა მოუძლურდეს, მომედგრებად ითქმის, რამეთუ მედგარი არს სუსტი; მედგარი ქართულად ორად ითქმის: წერილისა ენით — მცონარსა და მსოფლიოთა—მზაკვარსა B. ნემესიოსი(ს) წიგნში სწერია: მედგარი არსო მარადის ძვირის მომჴსენებელიო და დამმარხველი გულთა შინა თვისთა აღუჴოცელად, ვიდრემდის მიაგოს უდიდესი ჟამ(ი)სა (ჟამის Cb) ძიებითა[2]. მედგარი კვალად ითქმის მოქმედი. საქმისა არაკეთილად; მომედგრება — მოსუსტება, გინა მოუძლურება; მედგრად ითქმის სუსტიცა C. მედგარი არსო მარადის ძვირის მომჴსენებელიო და დამმარხველი გულთა შინა თვისთა აღუჴოცელადო, ვიდრემდის მიაგოს უდიდესი ჟამისა ძიებითო. ნემესიოსის წიგნში ასე სწერია, ხოლო მომედგრება მოუძლურებად ითქმის, გინა მოუღონოებად. მედგარი ითქმის სუსტიცა D. მედგარი არს მარადის ძვირის მომჴსენებელი და დამმარხველი გულსა შინა თვისსა აღუჴოცელად, ვიდრემდის მიაგოს უდიდესა ჟამისა ძიებითა. და მომედგრება მოუღონოებადაც ითქმის E.

ნ. მომედგრება, მოჰმედგრდა, სიმედგრე.

**მედგური** სხვა სხვისა სახლსა მდეგი ZA.

სახლად მდგომი სხვა B. სახლად დამდეგი სხვა Cab.

**მედიმნოსე** სიკილათა აღმკრებელი (+ ხარკთა ZAa) ZAB.

**მედიმნოსი** სიკილონი(ა) ZACD.

სიკილონი და მედიმნოსე მისი შემკრებელი B.

ნ. ლიტრა.

**მედინი** მომდინარე, თუ წარმდინარე ZA.

მომდინარე B.

**მედრეკანი** ჯოხი რომ იდრიკებოდეს ZAB.

**მეედანი** მეიდანი, სხვათა ენაა, ქართულად მერე და მინდორი და ფორე ჰქვიან ZA.

სხვათა ენაა, ქართულად მინდორი და ფორე ჰქვიან და მერე B. (უჴმ.) მინდორი C. განუმარტავია D. (უჴმ.) E.

შდრ. მეიდანი, შეიგანი.

**მეეზვე** (მეეზვები E) (ოთხფ.) ხვასტაგი მშობელი ZABCD.

ხვასტაგი. კიცვთა, ჴბოთა და თიკანთა მშობელები E.

ნ. იზვება.

**მეერანე** შემაწყობელი ZAB.

**მეერდოვე** ერდოზედ მყოფი ZAB.

**მეექუსე** (მეექვსე Aa) (1, 31 და-

[1] სხვა განმარტებაც მოეპოვება ამ სიტყვას, მაგრამ კარგად არ ირჩევა. [2] ვამოკრებილია ნემესიოს ემესელის წიგნიდან, თავი 20, გვ. 108, 4—8.

ბაღ.) ექვსისაგანი ბოლოდ ZAa.

**მეეჭუე** (მეეჭუჵ ZA, მეეჭვე BCb) ეჭვის მოქმედი ZAB.

განუმარტავია Cb.

**მევადობა** ავად მიჩნევა ZABCab. ნ. ევადობა.

**მევალე** ვალის გამცემი. მ ო ვ ა - ლე — ვალი თავს ედვას ZA.

ვალის გამცემი B.

**მევაჟინე** სასმელებთ მნე, რომელსა შაქრითა და თაფლითა წყალთა და ხილის წვენთა შეაზავებენ ვ ა ჟ ი ნ ა დ უწოდენ; ხოლო მ ე ვ ა ჟ ი ნ ე თ ა — მისთა მოქმედთა ZA.

სასმელებთ მნე B. ღვინისა და თაფლუჭთ (თაფლუჭის Cbq) მნე C. ე ფ თ ვ ი მ ე ქ ა რ თ ვ ე ლ ი [ს ც ხ ო ვ რ ე ბ ა]: „ეგრეთვე მევაჟინენი, მაგრა კელართა მწუხრის თუ რამე ექმარებინ, შინა იქმარიან“ Caq[1].

მევარდე ვარდის მკრეფელი B.

**მევარძმე** ვარძმის მქნელი ZAB.

[**მევახშე** ნ. მოვახშო].

**მევედრებელი** მახვეწარი ZAB.

**მეველე** ველის მცველი ZAB.

მევენახე მეზვრე B.

**მევეჰე** მეზღაპრე, რომელსა თურქნი ყ ი ს ა ხ ო ნ ს უქმობენ ZAa.

მეზღაპრე AbBC.

**მევერწმუნეთა**[2] (2 კორინთ. 5, 11) ესე იგი არს, სარწმუნოების დამმარხველთა ZA.

სარწმუნოებისა მათ დამმარხველთა (2 კორინთ. 5, 11) B.

მევირე ვირთ მწყემსი B.

[**მევნე** ნ. თანამევნე].

მეზარბაზნე ზარბაზნის მსროლელი B.

მეზარდახშე ზარდახშათ მცველი B.

**მეზარე** ზარების მსხმელი ZAB.

**მეზაფხულე** აგარათა ზაფხულს მდეგნი ZA.

ზაფხულის აგარათა მდეგი B.

მეზედაშე ზედაშის მნე B.

მეზეთე ზეთის მოქმედი B.

**მეზვერე** ნ. მეზუერე.

**მეზვრე** ნ. მეზურე.

**მეზმანა** (მეზმან Ab) სიზმრად მეჩვენა ZA.

**მეზობელი** (+ 13, 4 დანიელ ZAB) ახლო(ს) მოსახლე ZABC.

განუმარტავია DE.

**მეზრახე** (33 ნემესიო[3]) მოლაპარაკე ZAa.

მეზროხე ზროხის მწყემსი B.

**მეზუერე** (მეზუჵრე ZA, მეზვერე BCDE) (18, 13 ლუკა) ზვერის ამღები ZAB.

მებაჟე CD. განუმარტავია E.

**მეზურე**[4] ვენახის მცველი BCD.

განუმარტავია E.

**მეზღაპრე** მევეჰე, ზღაპრის მთქმელი ZA.

მევეჰე B.

ნ. მუცლით-მეზღაპრე.

მეთავთვე Cb.

მეთაკილე თაკილის მოქმედი B.

**მეთანალრება** გულს მაკლდება, — სოფლურად Z.

მსოფლიოდ, — გულს მაკლდება A. გულ მაკლდება — გლეხურ B. გულ მეკლება CD. განუმარტავია E.

[1] წყაროც და მოწმობაც ორსავე ნუსხაში გადახაზულია. [2] სიტყვა მცდარად არის ამოწერილი; დამოწმებულ ადგილს იკითხება; „უჰყით უკვე შიში უფლისა, კაცთა-მე ვერწმუნოთა?“ [3] შდრ. ნემესიოს ემესელი, ბუნებისათჳს კაცისა . . . გვ. 138,5. [4] ნუსხებშია: „მეზვრე“.

**მეთევზე** თევზის მონადირე B.

**მეთევზური** (19, 8 ესაია) მეთევზე ZAa.

**მეთქი** (+ 24, 12 რიცხ. ZA) ესრე(თ) ვარქვი ZABC.
განუმარტავია D.

**მეთქვ** მთქმელი B.

[**მეიდანი** ნ. ასპარეზი, ტრამალი; შდრ. მეედანი].

**მეიერუსალიმე** იერუსალიმს მყოფი ZAaB.

**მეიმწლიე** ერთს წელიწადს ნაყოფიერი და მეორეს(ა) არა ZAa.

**მეინაჴე** (12, 3 იოანე) მასთან მჯდომელი ZAa.

**მეისარი** (21, 20 დაბად.) ისრის კარგად მსროლელი Z.
21, 20 დაბად. Aa.
შდრ. მოისარი.

**მეკანონე** მეწესე ZAB.
მეწესე (მოწესე Cq) მამაკაცი, გინა დედაკაცი C.

**მეკაპილე** კაპილონის მცველი ZAB.

**მეკარე** (10, 3 იოანე) მეკრე ZAB.
შდრ. მეკრე.

**მეკერმე** (21, 12 მათე) კერმის ამღები ZA.
კერმის შემკრებელი BCD. განუმარტავია E.

**მეკეცე** (+ 18, 3 იერემ. ZA) ბრუტი ZABCDE.

**მეკვირნე** ნ. მეკჳრნე.

**მეკიცხევარნი** (2 პეტრე 3, 3) გა(ნ)მკიცხეველნი ZAa.

**მეკობრე** (+ დარეჯან[1]. ZAa) მტაცებელი ZABC.
განუმარტავია DE.

**მეკომე** ჭართ მოდგამი ZAE.
ჭარით(ა) მოდგამი BCD.

**მეკრე** კარის მცველი ZABC.
განუმარტავია DE.
შდრ. მეკარე.

**მეკრისტონე** 18 მამათ-ცხ.[2] ZAB.

**მეკუდო** (+ კავშირი [11][3] ZAa), მოკვდავი ZABCDE.

**მეკუჭნავე** საკუჭნაოს მცველი ZAB.
მეშეჭამადე C. განუმარტავია DE.
ნ. კელარი.

**მეკჳრნე**[4] (5 ნემეს.) დამკვირვებელი ZAB.
დაკვირვება, დაეკვირნოს Cb.

[**მელ** ნ. მელმანდრაგორი].

**მელაგი** დაჯერება B.

**მელათარათა** ნ. მელთარათა.

**მელანდება** თვალში Cb.

**მელანი** (36, 18 იერემ.) შავი საწერელი ZAa.
განუმარტავია AbBCqDE. დასაწერელი Cab.

[**მელანტიონ** ნ. სონიჯი].

**მელასაპენი** ნ. მელსაპეპონი.

[**მელატიონ** ნ. სონიჯი].

**მელევანდი** (31, 50 რიცხ.) ქელსაბამი სამკაული ZA.
ქელსაბამი სამკაული (+ 7, 1 ქება B) BCD. მათეს თავის თარგმანი E.

**მელეული** ფეტვის ძნეული ჩერგილი ZAa.
(ბალ.) ფეტვის ძნეული AbBCD.
განუმარტავია E.

---

[1] შდრ. ამირან-დარეჯანიანი, ს. ყუბანეიშვილის გამოც., გვ. 4, 26. [2] შდრ. A—1105, 384 v, b. [3] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, გვ. 42, 13). [4] ლექსიკონის ნუსხებშია: „მეკვირნე“, შდრ. ნემესიოს ემესელი, ბუნებისათვს კაცისა . . . გვ. 15, 24.



**მელთარათა** (მელათარათა DE) ხონოლროფში ZABCDE.

**მელი** (ოთხფ.) (+ 8, 20 მათე ZAB) ZABCDE.

შდრ. ჯილღაო.

**მელიზლა** ლიზლობა მიქნა ZAB.

[მელისბაგი ნ. სამელისბაგო].

**მელის-კაკალა** (ბალ.) წვრილი (წვლილი BD) მარწყვი ZABCD.

ნ. მარწყვ.

**მელის-კუდა** (ბალ.) ZABCE.

განუმარტავია D.

**მელიქნა** ლიქნა მიყო ZAB.

**მელმანდრაგორი**[1] (+ 30, 14 დაბად. ZAa) მელ ბერძულად ვაშლსა ჰქვიან, ვითარმედ ვაშლი მანდრაგორისა ZA.

ვაშლი მანდრაგორისა (30, 14 დაბად.) B.

ნ. მანდრაგორი.

**მელნის-თევზი** (თევზ.) შიგ მელანი დგის ZA.

(თევზ.) B.

**მელოდე** (1 მეფე 10, 8) მიცდიდე Z.

მიცდიდი (1 მეფე 10, 8) A.

**მელსაპეპონი** (ბალ.) (+ 11, 5 რიცხ. ZAa) საზამთრო ZABCD.

საზამთრო. მელსაპეპონი ბერძულში ნესვის მგზავსი და წიბოიანი ხილი თქვეს და სომხურში სწორად მელასაპენად ეწერა, საზამთროო E.

ნ. საზამთრო.

**მელტავრო** აფროდიტის ცა(ჲ) მესამე ZA.

აფროდიტის ცაა მესამე B.

ნ. აფროდიტი, ცა.

**მელხინება** Cb.

**მელხომ** ამანიტელთ კერპს ესრე სახელ-ედების ZAB.

კერპია ამანიტელთა, ესრე(თ) სახელ-ედების C.

**მემაგე** საქმართ მოყვარებისათვის კაცის მკვლელსა და მოყვასთასა ესრე ეწოდების ZA.

საქმართ მოყვარებისათვის კაცის მკვლელსა და მოყვსისასა ესრეთ უწოდენ B. ავაზაკობა არს ძმათ შებრკოლება და ტაცება, ხოლო მემაგეობა საქმართ მოყვარებით მკვლელად გამოჩინება Cb.

**მემაგრე** ნ. მემარგე.

**მემათრაჯე** შეომრის მწვრთელი ZABCD.

**მემარგე** (მემაგრე Ca) მერამლე, გინა მე რგება მიყავ ZA.

მერამლე BCDE.

ნ. მერამლე.

მე მარგე მე რგება მიყავ B.

**მემართება** Cb.

**მემართლება** Cb.

**მემარტივე** ZAa.

**მემაშურალე** (მემაშვრალე Aa) (43, 22 ესაია) მაშვრალი მედად ZAa.

**მემაჭე** ერქვანთ მჭირავი ZABCD.

გუთნის მჭირავი E.

**მემახური** (8, 1 ამოს) მახის მომდგმელი ZAa.

**მემაჯანი** (+ ვეფხის-ტყ. ZAa) მაძაბუნებელი ZAB.

მემაჯნება — გამკლა(ვ)ებასავით C. ვეფხის-ტყ. DE.

ნ. დამაჯნება.

[მემესსასტიკე მეზარბაზნე[1] Ca.

---

[1] წყაროში: „ვაშლი მანდრაგორი“ (H—1207-ში კი: მელამანდრაგორი.)

**მემირონე** 49 ზირაქ Z.
მე მმართებს Cb.

**მემორინე** ნარდთა და ჭადრაკთა და მისთანათასა მოთამაშე ZA.
ყუმარბაზი B.
ნ. მორინე.

**მემრუშე** (+ 20, 15 იოანე Z) მრუში არს ვაჟი (კაცი B) ცოლოსანი ბოზობდეს, ხოლო მემრუშე — ქალი ქმრიანი (ქრმიანი AB) (+ 13, 4 ებრ. ZA) ZAB.
მრუში არს კაცი ცოლოსანი ბოზობდეს, ხოლო მემრუშე — დედაკაცი ქმროსანი (+ ბოზობდეს Cb) Cab.

**მემტილე** (20, 15 იოანე) მებაღე ZAB.

**მემუჩირე** (მემუჩრე B) სთველში ტყბილის მომშოებელი (+ მეკალმასე ZA) ZACb.
სთველსა ტყბილის მომშოებელი B.

**მემღერნი** (3, 4 ესაია) მოთამაშენი ZA.
3, 4 ესაია BCb.

**მენა** სამყოფი, სადგომი. მენასა კახნი ტაგარსა უწოდენ და იგიცა ტყბილის(ა) სადგომია ZA.
სადგომი, სამყოფი. მენას კახნი ტაგარს უწოდენ და იგიცა ტყბილის სადგომია B. სანიადაგო სადგომი. მენას კახნი ქამთა შლათაგან ტაგარ(ს)ა უქმობენ, რომელ არს სფარი, იგიცა სადგომი არს ტყბილისა (ტკბილთა CqD) CD. ტაგარი ჭურისა E.

**მენავე** (1, 5 იონა) ესენი არიან ყოველნი ნავთა მუშაკნი: ხოლო ნავსე ეწოდების ნავის მაშენებელსა და ნავკოსალარი — მენავეთ მოძღვარსა, ხოლო მეპრორე — მენავეთ უხუცესსა, მპირველობნი — მენავეთ გამგებელსა, ნავტური — კატარღის მნესა და ნავტე — მომცრო ნავის მენავესა, ხოლო მხერვალი — ნავის მავლინებელსა. რომელსა უპყრიეს ტიმონი და მეაფქიოე — აფრის გამგებელსა ZA.
(1, 5 იონა) მენავე ეწოდება ყოველთა ნავის მუშაკთა, ხოლო ნავსე ეწოდების ნავის მაშენებელსა და ნავკოსალარი — მენავეთ მოძღვარსა, ხოლო მეპრორე — ყოველთა მენავეთ-უხუცესსა, მპირველობნი — მენავეთ გამგებელსა, ნავტური — კატარღის მნესა და ნავტე — მომცრო ნავის მნესა, ხოლო მხერვალი — ნავის მავლინებელსა, რომელსა უპყრიეს ტიმონი, და მეაფქიოე — აფრათა გამგებელსა B.
ნ. ეპივატნი, პრორის.

**მენაკი** (1, 16 ქება) ესე არს ხარისხი ცათ(ა) მზომელობისა, გინა თლილის ქვისა ZA.
(1, 16 ქება) ესე არს ხარისხი თლილი, გინა ცათმზომელობისა B. მენაკი არს ხარისხი შემზადებული ხეთაგან. ქვათაგან, გინა სხვა რიგი საზომიცისანი Cb. მენაკი არს ხარისხი შემზადებული ხეთაგან (+ გინა სხვა რიგი Ca) CaqD. მენაკი არს ხარისხი ალმყვანებელი ქვე-ზეობით კიბესავით E.
ნ. ალსავალი.

**მენანე** მონანული ZAaB.
მონანული ⌈ანუ გამდგ[ა]რი ცოდოსათვის⌉ Ab.

**მენასა** მეთვალწუნა ZAaB.



მეთვალწუნა ანუ მეფუქსავატა Ab.

**მენდარიკო** იოსიპოს[1] „თ(ვ)ითოეული ფიალსა მოიღებდეს და ლეკნასა და სასაკმევლესა (საკმეველსა ZAB) მენდარიკო(ს)თა ათთა შემძლებელსა (შემძლებელთა ZAB) დატევნად აღხავსესა საკმეველითა“ ZABCD.

**მენდიო** (მენდიოს CD, მენიდიო E) (თევზ.) ვეშაპის მსგავსი თევზი(ა) ZAB.

(თევზ.) CD. (თევზ.) მენიდიო და კარიდიო ვეშაპის მგზავსნი თევზნი არიან E.

**მენება** ნება მაქვნდა ZAB.

**მენი** იერემ. 51, 27 B.

[**მენიდიო** ნ. მენდიო].

**მენიდონ** კრიტელთ(ა) მისანთა მისნობა(ი) ZABC.

**მენიჯგორე** ნიჟორგალი ZAB.

ნ. ნიჯგორი.

**მენნახას** (ჰ)ურიათა მღდელმთავარნი სანიადაგო(სა) სამოსელზედ (სამოსელთა ზედა B) გარე მოიბლარდნიდენ და მას ზედა სამღდელოთა სხვასა შეიმოსდენ ZAB.

ესე (ჰ)ურიათ(ა) მღდელ(თ)მთავართა სანიადაგოთა სამოსელთა (სამოსელსა D) ზედა გარემოსაბლარდნელია და მას ზედა სხვასა სამღ(ვრ)დელოთა (სამღდელოსა D) შეიმოსდენ CD. ესე ურიათა მღდელმთავართ გარე მოსადებელი სამოსელია, ამა ზეიდამ სხვას შეიმოსდენ E.

**მენოაგე** (3 ეზრა 4, 63) ჭამათა ზედა სახიობითა მსმელნი (მსმელი B) ZAB.

ჭამათა ზედა მცემელნი სახიობათა (3 ეზრა 4, 63) Cab.

**მენჯი** კაცის თეძო ZAB.

თეძო კაცისა CD. თეძო E.

**მეოდახ**[2] (+ 50, 2 იერემ. ZA) რომელ(ნ)იმე დიას იტყვიან, რომელიმე კრონოსს(ა), რომელიმე ბაბილონს შინა პირველ გამეფებულსა ანუ უკანასკნელს(ა), რომელსა ზედა იქმნას დაჴსნა მეფობისა ZAB.

რომელიმე დიას იტყვიან, რომელიმე კრონოსს, რომელიმე პირველ გამეფებულსა ბაბილონსა შინა ანუ უუკანასკნელესსა, რომელსა ზედა იქმნას დაჴსნა მეფობისა C.

**მეოთხე** (2 ეზრა 9, 1) ოთხისაგანი ZAa.

**მეორე** (1, 6 დაბად.) ორისაგანი ZAa.

[**მეორე სახელი** ნ. ლაყაფი].

**მეორწილე** (43, 2 ეზეკ.) წყალთა მრავალთა ZA.

ორჯერად (43, 2 ეზეკ.) B. ორკეცად, გინა ორჯერად (+ ეზეკ. 43, 2 Cb) Cab.

**მეოტი** (2 შჯულ. 19, 4) გარდანახვეწი ZA.

**მეოხება** შეწევნასავით ZABCD.

განუმარტავია E.

⌈**მეპანდუქიონე** ახალს იოვანეს სახარების განმარტებაში, თავი დ, რიცხვი ია, თარგმანში: „რამეთუ ორთა ტალანტთა მიმთხვეველმან შესძინნა ორნი სხვანი ზედა და ქმნისა [illegible] და მეპანდუქიონისა“[1] Aa.

**მეპასუხე** პასუხის მიმცემი ZA.

პასუხის მიმცემელი B.

**მეპირორე** ნ. მეპრორე.

---

[1] შდრ. A—675, 48 r, 20. [2] ნუსხებში: „მეოდახად“.

**მეპრატაკე** (+ 10, 32 საქმე ZAB) ტყავის მოქმედი ZABCD.

განუმარტავია E.

**მეპრორე** (მეპირორე C) (1, 6 იონა) მენავესთან ნახე ZA.

(1, 6 იონა) მენავესთან ნახე, ყოველთა მენავეთ უხუცესი B. მენავეთ უფროსი C.

ნ. პრორის.

[მეპუნგიანე მეალვე][1] Ca.

**მეპურე** პურის მცხობელი ZAB.

ნ. ხაბაზი.

**მეპურეთ-მოძღუარი** 40, 1 დაბად. ZAa.

**მეჟამნე** ჟამნის მოქმედი ZAaB.

ჟამნის მთქმელი Ab.

[მერ ნ. დამერვა].

**მერამლე** სხვათა ენაა, ქართულად მ ე მ ა რ გ ე ჰქვია(ნ) ZA.

რამლი სხვათა ენაა B. მემარგე Cab.

**მერანი** (ოთხფ.) კეთილ-მოარული ცხენი ZABCDE.

ნ. მერნობა (სლვა'სთან).

**მერარი** დორაკი ZABCDE.

**მერდინი** თხელი საპერანგე ZA.

**მერე** მეედანი, სწორი ვაკე ZA.

მეედანი, სწორი ადგილი B. მერე არს მდინარის კიდე (კიდესა DE) ვაკე (+ და C) ჭალა CDE.

ნ. მეედანი.

**მერე** მერმეს ნაკვეთი ZA.

განუმარტავია D.

**მერვე** (22, 27 ლევიტ.) რვისაგანი Z.

22, 27 ლევიტ. Aa.

**მერმე** აწის შემდგომად ZAC.

აწის შემდგომი B. განუმარტავია E.

შდრ. მერე 2.

**მერმის** მომავალს(ა) წელს(ა) ZABCD.

[მერნობა ნ. სიარული, სლვა].

**მერული** ორთითი ZABCDE.

**მერქანი** ხეთ გული ZAB.

მუხის გული CDE.

**მერცხალი** (ფრინ.) (6, 21 ბარუქ) ZA.

(ფრინ.) BCDE.

**მერცხლის-მდევარი** (ფრინ.) რომელ არს ცელმანგალა, ნამგალა ZAB.

**მერწყული** (9, 21 ისო) წყალთ მზიდავი ZA.

წყლის მზიდავი BCD. განუმარტავია E.

ნ. ზოდიაქო.

**მერჯი** გრძელი სკამი ZABCD.

„გამოიღეს პელაგია მკვდარი და დადვეს იგი მერჯსა ზედა“ E.

ნ. სკამი.

[მერჯი ნ. მწყერმერჯი].

**მესალიკე** მეთევზე ZABCD.

მებადური E.

ნ. საპალურო.

**მესამე** (1, 13 დაბად.) სამისაგანი ZAa.

**მესარიეოი** (მესარიოე CaqDE) 23 ნ ე მ ე ს.: „მუცლისაგან და წელთასა წელისა ZA მესარიეოისა (მესარიეო(ს)ჲსა ABCb, მესარიოესა CAqE) მიერ“[1] ZAB CE.

3 ნ ე მ ე ს.: „მესარიოესა მიერ“ D.

**მესასუენებლე** (მესასუჩნებლე ZACb) მესაწოლე ZABC.

**მესაწოლე** საწოლის მნე ZAB.

---

[1] ნ. ნემესიოს ემესელი, გვ. 112, 4.

**მესახლეობა** მეზობლად დამკვიდრება ZABC.

**მესთულე** (48, 32 იერემ.) სთვ(ე)ლის მქნელი ZAa.

**მესიზმრა** სიზმრად მეჩვენა ZA.

სიზმარ მეჩვენა B.

**მესიზმრე** (მესიზმრენი B) სიზმართ ამხსნელი (ამხსნელნი B) ZAB.

**მესკია** (ფრინ.) სკვინჩას (ჰ)გავს ZAB.

**მესმის** მეყურება Cb.

**მესტვირე** ნ. მესტჳრე.

**მესტუმრე** (+ 16, 23 ჰრომ. ZA) სტუმართ მოურავი ZABCab.

განუმარტავია CqDE.

**მესტჳრე** (მესტვირე AB) (18, 22 გამოცხ.) სტვირის მკვრელი ZAB.

**მესუეტე** სვეტზედ მდგომი წმიდა Cb.

**მესხვეი** ნ. მესხუჱ.

**მესხლეტი** ფერჴის მოსაცურვებელი ZAB.

**მესხუჱ**[1] გასხვაებული ZAB.

[მეტ ნ. იმეტებს].

**მეტაბლე** ტაბლის მოურნე ZAB.

**მეტადრე** (+ 7, 7 დანიელ ZAa) ნამეტნავზე წარზიდულ(ი) ZAB.

**მეტავატიკოსად** მიმოდაცვალებით ZABCD.

რომელ არს მიმოდაცვალებით E.

**მეტაფრასი** (ჰ)ამბავთ გა(ნ)ვრცელება ZAB.

ცხო(ვ)რებათა ჰამბავი (ჰანბავი D) CD. ცხორება E.

**მეტი** (+ 6, 21 იობ ZAa) ზომაზე(დ) ჭარბი ZAB.

ნამეტნავი C. განუმარტავია DE.

ნ. თხუთმეტი, ნამეტნავი, სანამეტნაო, უმეტესი, უმეტესობაჲ (იქვე). შდრ. მატება.

**მეტიტინები** Cb.

**მეტიჩარა** სხვათ სარიგებელთ გამგებელი გლეხურად, რომელ არს წ ა რ მ დ ე ბ ი Z.

სხვათ სარიგებელთ გამგებელი A. სხვათა სარიგებლის მრიგებელი B.

შდრ. პამპლავაქი.

**მეტკუეთილი** (მეტკუჱთილი ZABCb, მეტკვეთილი Cq) (+ 9, 25 იერემ. ZA) წინადაცვეთილი ZAB.

წინადაცვეთა C.

ნ. ვმეტკუეთილებ.

**მეტოზიკე** ტოზიკთან (ზოტიკთან Z) ნახე ZAB.

**მეტოქი** სამყოფი მონაცვ(ა)ლე ZAB.

მონაცვლე სამყოფი CD. განუმარტავია E.

**მეტროჲ** (მეტროი CDE) ლიტრასთან ნახე. (+ ბერძულია ZAaB) ZAB.

35 ლიტრა ერთი მეტროა C. 35 ლიტრა ჩავიდეს D. საწყავი რამ არი E.

ნ. საწყაული.

**მეტყველი** ნ. მეტყუელი.

**მეტყვი** ნ. მეტყჳ.

**მეტყოდა** Cb.

**მეტყუელი** (მეტყუჱლი ZACab, მეტყველი E) (+ 7, 23 იერემ. ZAa) მოლაპარაკე ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. გამომეტყუელი, ვმეტყუელებ, იმეტყუელა, მრავალმე-

[1] ნუსხებშია: „მესხვეი“.

ტყველი (ჭარტალ'თან), ძვრის-მეტყუელება, წარმეტყუელი, წინამეტყუელი. წინასწარმე-ტყუელი.

მეტყვ[1] Cb.

**მეუნჯე** (22, 15 ესაია) უნჯის მცველი ZAa.

[**მეურნე** მომღელი] Cb.

ნ. მოურნე.

**მეუფე** (+ 27, 37 მათე ZA) დი-დი მეფე ZAB.

ყო(ვ)ელთ მეფეთ(ა) უზეშთაესი (უზესთაესი D). მ ე უ ფ ე ბ ა არს ყოვლისავე საზღვრისა და შემკობი-ლებისა და ბრძანებისა და წესისა გან-მყოფელი CD. განუმარტავია E.

ნ. სამეუფო.

**მეუფება** (+ 18, 36 იოან. ZAa) ესე არს ყოვლისა საზღვრისა და შემოკრებისა და წესისა ვა(ნ)მყოფელი ZA.

ესე არს ყოვლისავე საზღვრისა და შემოკრებისა, ბრძანებისა და წესისა გამყოფელი B.

**მეფა** (44, 18 იერემ.) დედუფალი, მეფია ZAa.

დედუფალი AbCb. დედუფალი, მეფია (44, 18 იერემ.: 26, 27 საქმე) B. დედოფალი Caq.

ნ. მეფე.

**მეფარება** Cb.

**მეფე** (26, 27 საქმე) ეწოდების კაცსა ჴელმწიფესა, მაღალსა და გვირგვინოსანსა, ხოლო მ ე-ფ ა — ქალსა, რომელ არს დე-დუფალი ZA.

გვირგვინოსანი. მ ე ფ ე ეწოდების კაცსა ჴელმწიფესა, მაღალსა და გვირგვინოსანსა, ხოლო მ ე ფ ა — ქალ-სა, რომელ არს დედუფალი (44, 18 იერემ[2].) B. გვირგვინოსანი Cab. განუმარტავია CqDE.

ნ. დედუფალი, განძი მეფეთა, ემეფა, იმეფა, მმეფობი, ნამეფა-რი; შდრ. მაფაჲ.

მეფერება Cb.

[**მეფე** წყალთა შინათი ნ. ლევიან-თან].

**მეფია** (44, 18 იერემ.) დედოფა-ლი ZAa.

შდრ. მაფაჲ.

მეფილმეხე მეყუმბარე Ca.

მეფინთება Cb.

[**მეფის სენი** ნ. ყურჭი].

[**მეფის ჯარი** ნ. ურდო].

**მეფსალმუნე** ფსალმუნის მთქმე-ლი ZA.

ფსალმუნთ მთქმელი B.

**მეფუნდრუკე** ფუნდრუკის მქნე-ლი ZA.

ჭაბუკნი მოთამაშენი B.

**მეფუნდუკე** ფუნდუკის მნე ZAB.

განუმარტავია Cb.

მეფურე დიასახლისი Cb.

მეფუცე შემომფიცე Cb.

**მეფხანი** (21, 20 ლევიტ.) მქავანი ZAa.

მექერე Cb.

**მექვემეხე** ნ. მექუემეხე.

**მექმე** მოქმედი ZAB.

მექოთნე Cb.

**მექონე** მქონიერე (მქონიარე A), გინა ქონის მსყიდველი ZA.

მქონიარე, გინა ქონის მქონებე-ლი B.

[**მექონებით** ნ. თანა-მექონებით].

**მექონოთნი** (27, 19 იერემ.) აღსა-ვალთან ნახე ZA.

---

[1] ნუსხაშია: „მეტყვი". [2] წყაროშია: „მეფიას".



ხარისხი, გინა ალსავალი (+ 27, 19 იერემ. B) BCD. მექონოთნი არს ხარისხი, გინა აღმოსაყვანებელი E. 3 მ ე ფ ე თ ა 7, 27 ტ ა ძ რ ი ს შ ე ნ ე ბ ი ს ა. „მექონოთნი ათნი სპილენძისანი[1]“ E.

**მექორწილე** (მექორწინე B) ქორწილის მქნელი ZAB.

**მექორწილე** ქორწილად მიმსვლელი B.

**მექუდე** ჭონი ZAB.

**მექუემეხე**[2] მეთოფე Ca.

**მექუეყანენი** (მექუჱყნენი Z, მექუჱყანენი A) (+ 14, 1 ესაია ZAa) ცუდნი მუშაკნი ZAB.

მუშაკნი ცუდნი Cab.

**მეყვისი** ნ. მეყუსი.

**მეყი** B[3].

შდრ. მეყსეული, მყის, წამი.

**მეყიბარჩება** Cb.

**მეყოლება** Cb.

**მეყოფა** Cb.

**მეყსა შინა** (48, 3 ესაია) ანაზდეულად ZAa.

**მეყსეული** (+ 24, 45 დაბად. ZAa) იჩქითი ZABCDE.

[**მეყსიერება** ხსოვა] Cb.

**მეყუედრება** Cb.

**მეყუსი** (მეყვისი BCqD) ეყოდეს რითმე ZA.

ვყოდეს რასმე BCb. განუმარტავია CaqDE.

**მეშავება** Cb.

**მეშეშე** Cb.

**მეშვე** (+ 27 კავ.[4]) ნაყოფის მოქმედი ZAB.

**მეშველი** ნ. მეშუელი.

**მეში** ცუდი სამოგვე ZABC.

სამოგვე ცუდი DE.

**მეშინიან** Cb.

**მეშიშვის** Cb.

**მეშლება** Cb.

**მეშოება** Cb.

**მეშორება** Cb.

**მეშუელი**[5] შველების მოქმედი ZAB.

განუმარტავია Cb.

**მეშურება** Cb.

**მეშურნე** შურის მოქმედი ZAB.

განუმარტავია Cb.

**მეშულარი** Cb.

**მეშულლება** Cb.

**მუშკდე** (2 ეზრა 8, 18) შვილთაგანი ZAa.

ნ. სავატო.

**მეშფოთე** შფოთის აშლელი ZAB.

შულლის აშლელი C. განუმარტავია DE.

**მეჩანგე** ჩანგის მკვრელი ZAB.

შდრ. მუტრიბი.

**მეჩეჩი** ვრაქია ZAB.

მეჩეჩი არს ვრაქია, ადგილი თხელი ზღვასა შინა, სადა ნავი შეიმუსრვის CD.

ნ. ვრაქია 1.

**მეჩუენა** (მეჩუჱნა ZAa) მენახვე ZAB.

**მეჩქურმან** ეჭვის მგონებელმა(ნ) ZAB.

**მეჩხარი** (მეჩხრათ E) იშვით(ი) ZABCD.

იშვიათად E.

**მეჩხვლიტება** ნ. მეჩხულიტება.

**მეჩხირვის** Cb.

**მეჩხრათ** ნ. მეჩხარი.

---

[1] წყარო და მოწმობა ნუსხაში გადახაზულია. [2] ნუსხაშია: „მექვემეხე“. [3] ამ სიტყვას ახლავს შენიშვნა: „გასინჯე“. [4] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (II წიგნი, გვ. 74, 30). [5] ნუსხებშია: „მეშველი“.

**მეჩხუბება** Cb.

**მეჩხულიტება**[1] Cb.

**მეც** სხვასთანა თავისაცა თვისის(ა) ჴსენება(ჲ) (+ არს ZA); მ ე ც ითქმის მომეც; მ ე ც ითქმის მგვემე ZAB.

ესე არს, რომელი თავის თავსაცა აჴსენებდეს სხვისა თანა; ჴვალად მ ე ც ითქმის მომეც საბოძვარი; ჴვალად მ ე ც ითქმის მგვემეო Cb. განუმარტავია CaqDE.

[**მეც** ნ. მეცარი, უმეცარი, უმეცრება; შდრ. მეცნ., ც].

**მეცა** მეც, გინა მომხვდა ZAB.

**მეცადნი** მცდელიო, მოსესთვის იტყვის Z.

**მეცარი** ტყუ(ვ)ილი ზებლის მცნობელი ZAB.

(უქმ.) ზებლის მცნობელი CD. განუმარტავია E.

**მეცვა** მემოსა ZAB.

**მეცით** მომეცით, (+ გინა მგვემეთ ZA) ZABCD.

განუმარტავია E.

[**მეცნ** ნ. იმეცნა, იმეცნე, იუმეცნა, იუმეცნებ, მეცნავი, მეცნიერი; შდრ. მეც 2, ც, ცან].

**მეცნავი** (2, 8 იერემ.) მეცნიერი ZAa.

**მეცნიერი** (+ 24, 16 რიცხ. ZA) მცნობელი ZAB.

ცნობილი CD. განუმარტავია E.

**მეცხრე ცაჲ** ამას უწოდენ ბროლის ცასა, რომლისა მოქცევასა ფილასოფოსნი ორმეოცდაცხრა ათასთა წელიწადთა შინა იტყვიან და რომელ(ნ)იმე ოცდათექვსმეტი ათასთა წელთა შინა და ამას ცის მოქცევისა შემდგომად სოფლისა აღსასრულსა და ყო(ვ)ელთა ცათა სამკაულისა მოშლასა და მაშინღა სასჯელს(ა) ZA.

ამას უწოდენ ბროლის ცასა, რომლისა მოქცევასა ფილასოფოსნი რომელნიმე ორმეოცდაცხრა ათასთა წელიწადთა შინა იტყვიან და რომელნიმე ოცდათექვსმეტი ათასთა წელიწადთა შინა, და ამა ცისა მოქცევისა შემდგომად სოფლისა აღსასრულსა და ყოველთა ცათა სამკაულთა მოშლასა და ქრისტეს მეორედ მოსვლასა B. ბროლისა, რომლისა მოქცევასა რომელიმე ორმოცდა ცხრა ათ(ა)ს წელიწადსა შინა იტყვიან, რომელიმე ოცდა თექვსმეტი ათას წელიწადსა შინა, და ფილასოფოსები ამა ცისა მოქცევის დასასრულსა (დასრულებასა Cb) იტყვიან სოფლისა აღსასრულსა და ყოველთა ცათა სამკაულთა მოშლასა და ქრისტეს მეორედ მოსვლასა (მოსლვასა Cb). ხოლო არს ცისა მის სიმგრგ(ვ)ლე სამი ათასი (+ მილიონი, რომელ არს სამი ათასი Ca) ბევრისბევრი (+ ეჯი Ca) და ოთხას ოცდა რვა ათას ხუთას სამოცი ეჯი, სივრცე მისი ათას ორასი ბევრისბევრი ეჯი. ქვეყანით იქიმდე ხუთას ოთხმოცდა ცხრამეტი ბევრისბევრი (+ ეჯი Ca) და ცხრაას ოთხმოცდა თხუთმეტი ათას ხუთასი ეჯი. ამაზე არიან ათორმეტნი იგი ზოდიაქონი: ვერძი, კურო და შემდგომნი მისნი Cab.

**მეძავი** (2, 1 ისო) ქალი უქმრო (უქრმო A) ბოზი ZA.

ქალი მებოზარი B. მებოზარი ქალი C.

ნ. განმეძვებულ.

**მეძგერების** Cb.

---

[1] ნუსხაშია: „მეჩხვლიტება“.

**მეძებარი** (ოთხფ.) ძაღლი მექ(ვ)-ლე ZABC.
(ოთხფ.) D. განუმარტავია E.
ნ. ძაღლი.

**მეძიებელი** მძებნელი ZAB.

**მეძილისშინათა** მესიზმრეთა ZAB.
მესიზმრენია Cb.

**მეძინა** ძილში ვიყავ ZAa.

**მეძინების** Cb.

**მეძინებოდა** ძილი მინდოდა ZAa.

**მეძლევის** Cb.

**მეძულვების** Cb.

**მეწამლების** Cb.

**მეწამული** (27, 28 მათე) სისხლის ფერი ZA.
არღავნის ფერი B. წითელი CDE.

**მეწესე** გამრიგე ZABC.

**მეწიე** შემეწიე, მომეწი(ვ)ე ZAB.
მომეწიე (+ გინა შემეწიე C) CD.
განუმარტავია E.

**მეწინავე** წინამბრძოლი ZA.
წინ მოარულნი B.

**მეწირპლება** Cb.

**მეწიწვის** Cb.

**მეწუერვის** Cb.

**მეწუწება** Cb.

**მეწყალის** Cb.

**მეწყერი** (მეწყელი CDE) გვერ-დობა დამზღვლელული ZA.
გვერდა დამზვლარი BC. გვერდა დამზვლეული D. დამზვლარი გვერ-დი E.

**მეწყინა** 2 კორინთ. 4, 1 Z.

**მეწყინების** Cb.

**მეჭეჭი** ZABCDE.

**მეჭეხა** (ბალ.) ZA.
(ბალ.) ეკანძვალა B.

**მეჭიდება** Cb.

**[მეჭიმე** ეტლთ მმართებელი] Cb.

**მეჭირება** Cb.

**მეჭმება** Cb.

**მეჭრიალება** Cb.

**მეჭყრტიალება** Cb.

**მეხარკე** ხარკის ამღებელი ZAB.

**მეხატური** Cb.

**მეხაშე** Cb.

**მეხი** რა ფრიადი სიჴშო ნისლისა დადგების ქვეყანასა ზედა, აღი-ღებს მტვერთა ილეკროთაგან. ესენი ყოველნი(ვე) ოთხთა კავ-შირთაგან (კავშირთა მიერ B) არიან და ნისლთა მათ შინა მო-კრბებიან და ერთად შეგვამდე-ბიან, და განფიცხ(დ)ებიან. რა ჰაერი ველარ იტვირთავს, გან-ს(თ)ქდების და ჩამოიჭრების. მზისაგან ესეთი სიმჴურვალე აქვს, რასაცა ეცემა (ეცემის B), ცეცხლისაგან უმეტეს (უფრო-სად B) შესწვავს (+ 38, 35 იობ ZAa) ZAB.

არისტოტელი იტყვის: რა ფრიადი სიჴშო ნისლისა დაადგ(რ)ების ქვეყა-ნასა, ა(ღ)იღებს ქვეყანისა მიერ მტვერსა ბრპენისასა, რვალისა (კა-ლისა Cb), (ს)პილენძისა, ქვისა, ოქრო-სა და ვეცხლისასა, რამეთუ ესე ყო-ველ(ნ)ივე ოთხთა კავშირთა (ნივთთა CqD) მიერ არიან, ხოლო ნისლსა მას შინა თ(ვ)ითოეული თავით თვი-სით ვერ დაადგრებიან, არამედ ვიდ-რე ჰაერთა შერთვამდე შეერთდებიან და ერთ ფიცხელ გვამ იქმნებიან და რა ჰაერი ვერღარა (ველარ Cb) იტვირთავს, განსქდების და ჩამოიჭრე-ბის. მეხსა მზისა მიერ ესეთი სიმჴურ-ვალე აქვს, რასაცა დაეცემის, უფრო-რე ცეცხლისაგან შესწვავს CD. არის-ტოტელი იტყვის: რა ფრიად სიჴშო ნისლისა დაადგრება ქვეყანასა, აღი-ღებს ქვეყანისაგან მტვერსა პრპენისა და რვალისასა, ოქროსა და ვეცხლისა-სა, რამეთუ ყოველნივე ოთჴთა ნივთ-თამიერი არიან, ხოლო ჰაერთა შინა ურთიერთს შეგვამდებიან ერთად; რა ჰაერი ვერღარა იტვირთავს, განსქდე-ბის და ჩამოიჭრების. მეხსა მზისა

მიერ ესეთი სიმჭურვალე აქვს, რასაცა ეცემის, შესწვავს.

სხვა იტყვის, რა მზის სიცხე ქვეყნიდამ ორთქლს აღიღებს, აღიტაცებს ჰაერთა შინა, განცეცხლდება და გვამად-გვამად შეიქმნების. რა ქარი და ღრუბელი შეიცავს ურთიერთს, კვეთებითა განსქდებიან და გამოვლენ ჭმანი ქუხილისანი; უკეთუ ერთისა კიდისაგან ეცა ქარი, განვალს ელვა, უკეთუ ოთხთავე კიდით მოხვდა ძლიერი ქარი, განით ვერ განვალს და ქვეყნად ჩამოიჰრების და იგი არს მეხი, და რასაცა ეცემა, შესწვავს **(ეს აბზაცი ხელნაწერში გადახაზულია)** E.

ნ. ნამეხარი, ფილთამეხი, ქუემეხი, ცისიერი, ჭელმეხაკი, ჭელმეხი.

**მეხილება** Cb.

**მეხიჩავება** Cb.

**მეჰოხინება** Cb.

**მეხრიკეობა** (კათილოხ.[1]) ხრიკის ცოდნა ZAa.

**მეხსასტიკა** ზარბაზანი Ca.

ნ. მემეხსასტიკე.

**მეხუაიშნე**[2] მომჭმარე ZAB.

განუმარტავია Cb.

ნ. ხოიშანი.

**მეხუთე** (1, 23 დაბად.) ხუთისაგანი ZAa.

**მექამლე** Cb.

**მექაქება** Cb.

**მექბორე** Cb.

**მექელნი** მკლავნი ZABCab.

**მექელყვის** Cb.

**მექიდება** Cb.

**მექმარება** Cb.

**მეჰორცე** Cb.

ნ. კასაბი.

**მეჭრე** ჭარის გამლალავი Cb.

**მეჭრმლე** Cb.

ნ. ეპიტიკოსი.

**მექსენება** Cb.

**მექსნება** Cb.

**მეჯაბნე** Cb.

**მეჯადაგე** (+ ევსტათი ქართველი ZAa) მეჯლანე ZAB.

**მეჯავრება** Cb.

**მეჯაუკე** ხალკიდონის კრებაში Z.

ხალკხდონის კრების[3] 18 A. რჯულის კანონში, ხალკიდონის 68, მოფიცრობის და მეჯაუკობის; ხალკიდონის 18 B.

**მეჯვარე** ნ. მეჯუარე.

**მეჯინიბე** ჯინიბის მატარებელი ZA.

მეცხენე BCDE.

**მეჯლიში** სპარსთა (სხვათა B) ენაა, ქართულად ნ ა დ ი მ ი ჰქვიან ZAaB.

სპარსთა ენაა, ქართულად ნ ა დ ი მ ი ა Ab. (უქმ.) ნადიმი C. ნადიმი კლიტორი D. (უქმ.) E.

**მეჯმიან** მოჯმა მინდა Cb.

**მეჯოგე** ჯოგის მნე ZAa.

ჯოგის მოურნე B.

**მეჯორე** (+ 1 მეფე 21, 7 ZAa) ახოსალარი ZAaBCb.

**მეჯუარე**[4] Cb.

**მეჯუკე** CDE.

**მეჯურმუცე** „მეკობრე, მეჯურმუცე და მპარავი(ს)“ ZABCD.

**მეჯუფთე** გამედარე Cb.

**მეჰარი** (მეჰარსა E) მარი, თათართ ქებინი ZAB[5].

---

[1] შდრ. A—250, 74 v. [2] ნუსხებშია: „მეხვაიშნე“. [3] შდრ. შჯულის კანონი H—1373, 73 v, 7. [4] ნუსხაშია: „მეჯვარე“. [5] განმარტებას მოეპოვება ავტორის შენიშვნა: „ესრე(თ) ყოველთა სიტყვათა ზედა მე ართრონად მოვა და მნეთა და მოხელეთა გამოსაცხადებ(ე)ლად“ ZA; „მე ყოველთა ართრონად მოვა, რათა მნე და მოხელე გამოაცხადოს“ B.



მარი C. მარი, ქებინი D. ვეჭობ საქორწილო იყოს: ვ ი ს რ ა მ ი ა ნ შ ი: „მშობელნი მისგან მეჭარსა ითხოენ E[1].

ნ. მარი.

**მვაებელი** Cb.

**მვირსინი** ნ. მვრსინი.

**მვირსიონი** ნ. მვრსიონი.

**მზა** (+ 14, 15 მარკ. ZA) მომზადებული ZABCb.

განუმარტავია CaqDE.

ნ. უმზადე.

**მზადება** მზაყოფის ქნა ZAB.

განუმარტავია Cb.

ნ. განმზადება, ვამზადე, ვამზადებ, იმზადა, მომზადება.

**მზაკუარი** (მზაკვარი Z) (+ 5, 7 ფსალმ. ZAa) ზაკვის მოქმედი ZAB.

ნ. მედგარი.

**მზარდული** (+ 35, 8 დაბად. ZA) გამზრდელი ZAB.

**მზარეული** (+ მზარეული B) არს საჭმლის მოქმედი, არამედ რომელთამე წიგნთა შინა მზარეული (მზარეულად B) ქ ო ნ დ ა ქ ა რ ი აღუწერიათ (+ კაცის ZA) მკვლელობის მოქმედი, რომელი იყო ნაბუზარდან ZAB.

მზარეული საჭმლის მოქმედია, ხოლო მ ზ ა რ ე უ ლ ი ითქმის ქონდაქართათვის, რომელი მნეა კაცის კლვისა, რომელი იყო ნაბუზარდან Cab. განუმარტავია CqDE.

ნ. სამზარეულო, უმზარეულე.

**მზახლობა**[2] (2 შჯულ. 7, 3) მძახლობა ZA.

ნ. დამზახება, მძახალი.

**მზე** (+ 1, 16 დაბად. ZAa) ესე არს მეოთხესა ცასა ზედა, რომელსა ეწოდების კ ო ჭ ი მ ე ლ ი. ხოლო არს სიდიდე მზისა 166-ჯერ ქვეყ(ა)ნის(ა) ოდენი. ესე ცაჲ ერთჯერ მოიქცევის წელიწადსა შინა დასავლით აღმოსავალის მიმართ ZA.

მზე არს მეოთხესა ცასა ზედა. ხოლო არს სიდიდე მზისა ასამეოცდაექვსჯერ ქვეყნის ოდენი, ესე ცაი ერთჯერ მოიქცევის წელიწადთა შინა აღმოსავალის მიმართ B. მზე არს მეოთხესა ცასა ზედა, ხოლო ცისა მის სიმგრგვლე არს ორმეოცდაათსამეტი ბევრის-ბევრი და ოცდაათოთხმეტი ათას რვაას სამოცი ეჯი, სივრცე მისი ათექვსმეტი ბევრის-ბევრი და ორასი ათასი ეჯი; ქვეყანით იქიმდე შვიდი ბევრის-ბევრი და ცხრაას ოთხმ(ე)ოცდა ათხუთმეტი ათას ხუთასი ეჯი. ესე ცა ერთჯერ მოვლის წელიწადსა შინა დასავლეთით აღმოსავლეთის(ა) მიმართ, ხოლო სიდიდე მზისა არს ას სამ(ე)ოცდაექვსჯერ ქვეყანისა ოდენი. ხოლო სახესა მისსა (მზისასა Cb) იტყვიან მეფისასა გვირგვინოსანსა, ჴელთა აქვს ჟინჴლილიო, რომელ არს ამზა Cab. მზე არს მეოთხესა ცასა ზედა, ხოლო ცისა მის სიმგრგვლე არს ორმოცდაათსამეტი ბევრი და ასოცდაათოთხმეტი ათასი ეჯი. სივრცე მისი ათექვსმეტი ბევრი ეჯი. ქვეყანით იქიმდე შვიდი ბევრი და ცხრას ოთხმოცდაათხუთმეტი ათას ხუთასი ეჯი. ესე ერთჯერ მოვლის წელწადსა შინა სიმგრგვლესა ცისასა. ხოლო სიდიდე მისი არს ას სამოცდაექვსჯერ ქვეყანისა ოდენი. (+ ხოლო Cq) სახესა მისსა იტყვიან მეფისასა, გვირგვინოსანსა; ჴელთა აქვს ჟინჴელ(ვ)ლით

---

[1] ვისრამიანის II გამოცემა, გვ. 184, 37. [2] წყაროშია: „დაემზახო“.

(+ რომელ არს ამზა Cq) CqD[1]. მზე არს მეოთხეს ცას ზე, ხოლო ცისა მის სიმგრგვლე არს ორმოცდაათასა მეტი ბევრი და ასოცდათორმეტი ათასი მილიონი. სივრცე მისი ათექვსმეტი ბევრი მილიონი. ქვეყნიდამ იქიმდისი შვიდი ბევრი და ცხრაას ოთხმოცდათხუთმეტი ათას ხუთასი მილიონი. ხოლო მზე არს სახე მეფისა გვირგვინოსანი; ჰელთა აქვს ქინქლიგვირგვინოსანი; ჰელთა აქვს ჟინქლილი. ესე ერთჯერ მოვლის წელიწადსა შინა სიმგრგვლესა ცისასა, ხოლო სიდიდე მისი არს ას სამოცდაექვსჯერ ქვეყნის ოდენი E.

ნ. ენამზეობა, იმზო, მითრად, სამზეური, უმზეოდ, ცთომილნი.

**მზეგრძელობა** დღეგრძელობა ZABC.

**მზეენაობა** ენამზეობა, ენა-ნათლად მეტყველება ZA.

**მზეველი** მწეველი ZA.

მომწევი B.

**მზერა** (13, 15 დანიელ) ჭვრეტა. მზერაცა ესრეთ განიყოფებიან: ხ ე დ ვ ა არს რა თვალით კეთილად ხედვიდეს; ჩ ე ნ ა არს რა აკლდეს და მცირედ ხედვიდეს; მ ზ ე რ ა არს რა შორით ხედვიდეს; ჭ ვ რ ე ტ ა არს რა ხანგრძლით დაკვირვებით უმზერდეს რასმე; ც ქ ე რ ა არს გარჩევით ხილვისათვი(ს) ახლორე დაცქერით თვალი დააპყრას; ჭ ვ ი რ ო ბ ა არს რა სარკმლით გარ გამოიხედვიდეს ZAa.

ჭვრეტა AbB. ჭვრეტასავით C. განუმარტავია DE.

ნ. დამზერა, სამზერელი.

მზერა არს გულის-წყრომისა დამარხვა, რომელ არს დარილი ZA.

გულის-წყრომით დგომა, რომელ არს დარილი B.

ნ. გულის-წყრომა, იმზირა, სამზირალი, უმზერდა, უმზირდა; შდრ. მზირი.

**მზესუჭვრიტა** ნ. მზესუჭურიტა.

**მზესუჭვრიტე** ნ. მზესუჭურიტე.

**მზესუჭურიტა** (მზესუჭვრიტა B) (ბალ.) ZAB.

მზესუჭურიტე[2] Cb.

**მზვარე** ნ. მზუარე.

**მზველავი** ნ. მზუელავი.

**მზვლარი** ნ. მზულარი.

**მზიარებელი** ნაწილის მიმღები ZAB.

**მზიდავი** ზიდვის მოქმედი ZAB.

**მზინვარება**[3] (40, 3 ეზეკ.) ბზინვა ZAB.

შდრ. ბზინვა.

[**მზირ** ნ. მზერა].

**მზირი** (+ 49, 17 დაბად. ZAa) ყაზახი, გინა მსტოვარი ZAB.

ყაზახი, გინა ჯაშუში Cab. ყაზახი CqD. ყაზახნი D.

ნ. ვმზირობ, იმზირა, სამზირალი; შდრ. მზერა 2.

**მზისა** კვირიაკე საუფლო ZA.

კვირიაკე B.

ნ. კვრა, შაბათი.

[**მზის დასავალი** ნ. გუმბათი].

**მზისიერი** განჯაფის თავი, ავთაფი ZA.

განჯაფის თავი B.

**მზის-მოქცევი** 28 წელიწადთა

---

[1] D-ში კიდეზე მიწერილია სხვა ხელით: „ქვეყნიდამ მზემდე ხუთას ოცდახუთი ათასი მილიონი არის“. [2] ნუსხაშია: „მზესუჭვრიტე“. [3] წყაროშია: „მბზინვარისაჲ“.



მოქცევა მზის-მოქცევად იწოდების, ვინათგან მას შინა არიან სლვანი წელიწდისანი და თთვის დადეგნი და დღენი ნაკთანი და ქელთა ცხრილები და კალანდრანი, ხოლო ვინც მათემათიკას (მათემატიკას Aa) ისწავლის, მრავალს სხვას(ა) ჰპოებს ZA.

ოცდარვათა წელთა მოქცევასა მზის-მოქცევი ეწოდებიან, ვინათგან ამათ შინა არიან სვლანი წელიწადთანი და თვის დადეგნი და დღენი ნაკთანი, ქელთა ცხრილები და კალანდრანი. ვინც მათემათიკას ისწავლის, მრავალს სხვას პოებს B. მზის-მოქცევი ეწოდების ოცდარვისა წელიწდისა მოქცევასა, რომელ მათ შინა არიან ყოველნი საქმენი ცათა(ნი), ჰაერთა, წელიწადთანი, დღეთა ნაკთა, (თ)თვის დადეგი, ქელთა ცხრილები და კალანდრანი. აქა სიგრძისათვის (სიგრძით D) არ აღიწერებოდა და ვინც(ა) მათემათიკას მისწვთებით (მისწვდებით CqD), იქ სხვასაც მრავალს(ა) ჰპოებთ უცხოსა CD. განუმარტავია E.

**მზნელი** ზმნის მოქმედი ZAB.

[**მზომელი** ნ. ქუეყნის-მზომელი].

**მზოპავი** იოვანეს სახარების ახლის განმარტებაში, თავი 4, რიცხვი 12[1] თარგმანში: „არა იტყვის, ვითარმედ: მე, უფროს ვარ, რათა არა ითნოს მზოპავად“ Aa.

**მზორავი** ზორვის მოქმედი ZAB.

**მზრახველი** (+ 33, 15 ესაია ZAa) ზრახვის მოქმედი ZAB.

**მზრდელი** ზრდის მუშაკი ZAB.

განუმარტავია Cb.

**მზრუნავი** ზრუნვის მყოფელი ZAB.

ნ. სამზრუნველო.

**მზუარე**[2] ადგილი მზის მდეგი ZA.

მზე-მდეგი ადგილი B. მზე-მდეგი გვერდი C. განუმარტავია DE.

ნ. სიცხე, ჴრტიალი.

**მზუელავი**[3] ზველვის მოქმედი ZAB.

**მზულარი**[4] მეწყელი ZABCD.

მეწყერი B. გვერდი დანგრეული E.

ნ. დამზულარი.

[**მზღვარ** ნ. ზღვარ].

[**მზღულევა** ნ. დამზღულეული].

**მთა** არს ადგილი მაღალი და ცივი; მთიულეთი — დაბანი ქვენებთა მისთა; და მთიულნი — მუნ მკვიდრნი კაცნი; ხოლო აგარა — ვაკე და მახლობელი მისი ადგილი და გრილი ZA.

მთა არს ადგილი მაღალი და ცივი; ხოლო მთიულეთი — დაბები ქვენებთა მისთა; და მთიულნი — მუნ მკვიდრთა კაცთა; ხოლო აგარა — ვაკეთა და ცივთა ადგილთა B. მთა არს ადგილი მაღალი და ცივი; ხოლო მთიულეთი — სოფლები კიდესა მთათასა; ხოლო მთიული — კაცთა მუნებურთა ეწოდების Cab. განუმარტავია CqDE.

ნ. თავრუს მთა, მთობი.

**მთაბომონი** (ვარსკ.) ZABC.

**მთავარი** (+ 66, 28 ფსალმ. ZA) ესე არს უფროსი, გინა (+ ერთი B) თემის მპყრობელი ZAB.

უფროსი, გინა ერთის თემის მპყრობელი C. განუმარტავია DE.

---

[1] ნუსხაში: 11. [2] ნუსხებში: „მზვარე“. [3] ნუსხებში: „მზველავი“ [4] ნუსხებში: „მზვლარი“.

ნ. ადგილის-მთავარი, გარემთავარი. ვმთავრობ, მამა(თ)-მთავარი, მთავრობა, მჴედართ-მთავარი, სამთავრო, შესაკრებელთმთავარი; შდრ. არქი 1, არქიმანდრიტი, თავი, რეგონი.

**მთავებელი** გამთავებელი ZAB.

**მთავნებელი** სათავნოს მოქმედი ZAB.

**მთავრობა** (1, 26 დაბად.) ქელქვეშეთ(თ)ა უფროსი ZAa.

**მთაყუანებელი** თაყვანის მცემელი Z.

თაყვან-ნაცემი AB.

**მთაჭვ**[1] თაჭვი (ოთხფ.) C. (ოთხფ.) DE. შდრ. თაჭვ.

**[მთელი** ნ. მრთელი].

**მთენი** მანათებელი ZAB.

მანათლებელი C.

**მთესვარი** (13, 3 მათე) თესლის მბნეველი ZA.

**მთესველი** თესლის მბნეველი ZA.

თესლთ დამნერგველი B.

**[მთვრალი** ნ. მთრვალი].

**მთიბელი** (9, 22 იერემ.) თივის მომჭრელი ZA.

**მთიები** ესე არს აფროდიტი, რომელ არს ცისკრის ვარსკვლავი. მ თ ი ე ბ ი ითქმის განმანათლებელად. მთიები, რომელი ესაიას წიგნში 14, 12 წერილ არს, იგი არს მთავარი ეშმაკთა და აწ წმიდათათვის არს სახელი იგი და ადგილი მისი ზეცისა სასუფეველსა ZA.

ესე მთიები არს აფროდიტი, რომელ არს ცისკრის ვარსკვლავი. მ თ ი ე ბ ი ითქმის განმანათლებელად, გინა მათენებელად, რომელი ესაიამ 14, 12 თავის წიგნში ეშმაკ-მთავარს სახელსდვა და აწ წმიდათათვის არს სახელი იგი და ადგილიცა მისი ზეცისა B. ესე მთიები არს აფროდიტი, რომელსა ცისკრის ვარსკვლავად სახელ-სდებენ. მ თ ი ე ბ ი ითქმის განმანათლებელად, გინა მათენებელად. (+ მ თ ი ე ბ ი ბნელი ეწოდების ეშმაკთ მთავართა, — ესაიას 14, 12 Cab) CD. ესე მ თ ი ე ბ ი არს აფროდიტი, რომელ არს ცისკარი. მ თ ი ე ბ ი მათენებელი, თუ განმან(ა)თლებელია E.

ნ. ასპიროზ, აფროდიტი.

**[მთილი** ნ. დედამთილი, მამამთილი].

**[მთიულეთი** ნ. მთა].

**[მთიულნი** ნ. მთა].

**მთლელი** თლის მოქმედი ZAB.

**მთმობელი** თმობის მოქმედი ZAB.

**მთნავს** სათნო მიჩ(ნ)ს ZAa.

**მთობი** (7, 7 ზაქარ.) მთის ადგილები ZAa.

**მთოვარე** (+ 1, 16 დაბად. ZAa). მთვარე, ესე არს უქვემოესთა ცასა ზედა, რომელ (რომელსა Ab) (+ ცასა მას ZAa) ეწოდების ჭ ი რ ა ნ ო. ესე მოიქცევის დასავლით აღმოსავ(ა)ლისა მიმართ ოცდაცხრა დღე, ერთ ჟამ და 33 წამსა. ხოლო მთოვარის სიდიდე არს მესამედი ქვეყ(ა)ნის(ა) ოდენი ZA.

მთვარე. არს მთოვარე უქვემოესსა ცასა ზედა. ხოლო მოიქცევის დასავლით აღმოსავალის მიმართ ოცდაცხრა დღე, და ერთ ჟამ და ოცდაათსამეტ წამს. ხოლო მთოვარის სიდიდე

[1] ნუსხებში: „მთაჭვი“.

არს მესამედი ქვეყანისა ოდენი B. მთვარე. მთოვარე არს უქვემოესსა ცასა ზედა, რომელ არს უმახლობელეს ჩვენდა. ხოლო მოიქცევის დასავლეთით აღმოსავლეთით (აღმოსავლეთისა Cb) მიმართ ოცდაშვიდსა დღესა და რვა(ს) ჟამსა. ხოლო ორნი დღენი ქვალად ვიდრე მზის გამოვლამდი, რომელი შესრულდების ოცდაცხრა დღედ, და ერთ ჟამად და ოცდაათსამეტ წამად. ხოლო არს ცისა მის სიმგრგვლე რვაას ოცდათცხრამეტი ათას სამ(ე)ოცი ეჯი; ხოლო სივრცე მისი ორას სამოცდაათცხრამეტი ათას ექვსას ოთხმ(ე)ოცი ათასი ეჯი, ქვეყანით იქიმდე ოცდაათხუთმეტი ათას სამას(ი) ერგასისი ეჯი. მთოვარის სიდიდეზედ ფილასოფოსნი შეცილებულან, არამედ დაუსკვნიათ ქვეყანის მესამედისა ოდენსა ყოფასა. მთოვარისა სახესა ქალისასა იტყვიან, ჴელთა აქვს(ო) ისარიო Cab. მთვარე. მთოვარე არს უქვემოესსა ცასა ზედა, ხოლო არს ცისა მის სიმგრგვლე რვაას ათას და სამოცდაცხრა ათასი ეჯი. სივრცე მისი ორას სამოცდა ცხრა ათას ექვსას ორმოცდაათი ეჯი. ქვეყანით იქიმდე ას ოცდაათხუთმეტჯერ ასი ათას სამასორმოცდაათი ეჯი. მთოვარისა სახესა ქალისასა იტყვიან, ჴელთა აქვს ისარიო. ესე მოვლის სიმგრგვლესა ცისასა სწრაფით სხვათა ვარსკვლავთა უადრესად, რამეთუ ოცდაცხრასა დღესა და ათორმეტთა (ათორმეტსა D) ჟამთა (ჟამსა D) მოვლის. ხოლო სიდიდესა მისსა ზედა ფილასოფოსნი დაცილებულან და სხვადასხვა უთქვამსთ, არამედ დაუმტკიცებიათ ქვეყანისა სამის წილისაგან ერთისა წილისა ოდენიაო, რომელ იქმნების ათჯერ ასიათას ხუთას ორმოცდაათი ეჯი CqD. მთვარე. მთოვარე არს უქვემოეს ცასა ზედა. ხოლო არს მის ცისა სიმგრგვლე რვაასი ათას და ოცდაცხრა ათასი მილიონი. სივრცე მისი ორას სამოცდა ცხრა ათას ექვსას ორმოცდაათი მილიონი. ქვეყანიდამ იქიმდე ას ოცდათხუთმეტჯერ ასი ათას სამას ორმოცდათი მილიონი. ხოლო მთოვარისა სახე არს ქალისა, ჴელთა აქვს ისარი. მოვლის ცისა სიმგრგვლესა სწრაფით სხვათა ვარსკვლავთა უადრესად, რამეთუ ოცდაცხრასა დღესა და ათორმეტ ჟამ მოვლის. ხოლო სიდიდესა მისსა ზედა არს ცილება ფილოსოფთა, სხვასა და სხვასა იტყვიან, არამედ დაუმტკიცებიათ ქვეყნის სამის წილისაგან ერთის წილისა ოდენი იყოს, რომელი იქმნების ათჯერ ასი ათას ხუთას ორმოცდაათი მილიონი E.

ნ. ცა, ცთომილნი.

**მთოვარისა ორშაბათი** ZAB.

ნ. კვრა, შაბათი.

**მთოვარის მოქცევი ეწოდების ათცხრამეტთა წელიწ(ა)დისა მოქცევათა, ზედნადებთა, ხუთეულთა, ექვსეულთა და მცხრალის რიგთა და ეგევითართა** ZA.

მთოვარის მოქცევი ეწოდება ათცხრამეტთა წელიწადთა მოქცევთა, ზედნადებთა, ხუთეულთა, ექვსეულთა, მცხრალის რიგთა და ეგევითართა B. მთოვარის მოქცევი ეწოდების ათცხრამეტთა წელიწადთა მოქცევ(ა)სა, ზედნადებთა (და ზედნადებსა D), ხუთეულსა და ექვსეულსა, მცხრალის(ა) რიგთა (რიგსა D) და ეგევითართა CD. განუმარტავია E.

**მთრვალი**[1] (მთვრალი CbqDE) (3 მეფე 20, 16 ZAa) მთვრალი: პირველისა შესავალთა კაცთა სიმთრვალისათა ეწოდებიან ბ რ უ ყ ო ბ ა და მაზედ მეტსა — მ თ რ ვ ა ლ ო ბ ა; და თუ

[1] წყაროში: „დამთურალი“.

ვისმე სიმთრვალე გარდაერია, ეწოდება ლექა; და თუცა სიმთრვალე განიადაგდა და მრავალხან სვა, ღრეული ეწოდების, ვინათგან (ვინადგან Ab) გაღრევდა დიდ(ს) ხანს მსმელი ღვინისა მიერ (+ მებრუვე — მარადის მთრვალი; ანკანაკება არს ზედაზედ ნადიმი და სიმთრვალე ZAa) ZA.

პირველ სიმთრვალისა შესავალთა კართა ეწოდების ბრუჟობა და მაზე მეტსა — მთრვალობა; და თუ ვისმე სიმთრვალე გარდაერია, ეწოდება ლექა; და თუ სიმთრვალე განიადაგდა და მრავალ ჟამ სვა, ღრეული ეწოდება, რამეთუ გაღრევდების დიდხან მსმელი ღვინისა მიერ B. პირველსა (პირველის Cb) სიმთრვალისა კართა შესავალსა ეწოდებიან ბრუჟობა, ხოლო მაზედ ნამეტნავსა — სიმთრვალე; და თუ ვინმე სიმთრვალით ცნობას მი(ჰ)ჴდეს, მას ეწოდების ლექა; და უკეთუ სიმთრვალე გაინიადაგოს და მრავალ ჟამ(ს) სვას, მას ღრეულად უწოდთ, რამეთუ გაღრევდების დიდხან მსმელი ღვინისა მიერ (+ ხოლო მრავალჯერ სიმთრვალესა — ანკანაკება Cab) C. განუმარტავია DE.

ნ. დედამთრვალი, სიმთრვალე.

**მთქმელი** (+ 1 კორინ. 10, 6 Z) თქმის მოქმედი ZAB.

**მთქნარება** ფქნარება ZACD.

განუმარტავია BE.

ნ. ფქნარება.

**მთქრომ** (მთქრომი Cq) შესთქრეს ვისმე ZAB.

შესთქრეს ვინმე C.

**მთხევლართა**[1] 16, 16 იერემ. ZB.

**მთხელვართა** ნ. მთხევლართა.

[**მთხვევ** ნ. მთხუევ].

**მთხვევა** ნ. მთხუევა.

**მთხზველი** (მთხზველ B) მწვნელი ZA.

თხზვის მოქმედი B.

**მთხოვ** Cb.

**მთხოვა** Cb.

**მთხოვარი** გლახა, კარისკარ მოარული Cb.

**მთხოველი** (+ 18, 35 ლუკა ZAa) თხოვის მოქენე ZAB.

**მთხრებლი** (+ 3 ეზრა 9, 42 ZAa[2]) ესეცა განიყოფებიან: რამეთუ მღვიმე არს მთხრებლი კლდისა კაცთათვის საპატიმრო, გინა თავით თვისით შთაჯდეს სინანულისათვის; ქნარცვი არს მთხრებლი მიწისა მსგავსად მღვიმისა; ორმო არს მთხრებლი მიწისა ხვარბალთა და მისთანათა სამარხავად; ხარო არს მთხრებლი შინაგან ქვითკირით ამოგებული; ჭაჲ არს მთხრებლი კლდისა ანუ ნაგები წყალთათვის სადგომლად, ვიეთნი ლაკვას უჴმობენ; ჯურღმული არს რა ურწყულთა ადგილთა თხარონ მთხრებლი, რათა მუნ წყალი აღმოეცენოს (48, 44 იერემ.) ZA.

მთხრებლიცა განიყოფებიან: მღვიმე არს მთხრებლი კლდისა კაცთათვის საპატიმრო, გინა თავით თვისით შთაჯდეს სინანულისათვის; ქნარცვი არს მთხრებლი მიწისა, მსგავსად მღვიმისა; ორმო არს მთხრებლი მიწისა ხვარბალთა და მისთანათა სა-

[1] ნუსხებშია: „მთხელვართა“. [2] წყაროშია: „მთხრობელი“



მარხავად; ხარო არს მთხრებლთა შინა ქვიტკირით ამოგებული; ჭაჲ არს მთხრებლი კლდისა ანუ ნაგები წყალთ-სადგური, ვიეთნი ლაკვად სახელ-სდებენ; ჯურღმული არს ურწყულთა ადგილთა თხარონ მთხრებლი, რათა მუნ წყალი აღმოსცენდეს B. მთხრებლიცა განიყოფებიან ექვსად: მღვიმედ, ჭნარცვად, ორმოდ, ხაროდ, ჭად და ჯურღმულად. მღვიმე არს უკვე მთხრებლი კლდისა კაცთათვის საპატიმროდ, გინა თვით კაცმან ნებსით თვისით პატიმარ ყოს თავი თვისი ლოცვისათვის და სოფლისა ამის შორს ყოფისათვის; ჭნარცვი არს მთხრებლი მიწისა ეგევითართა (ეგრეთვე D) კაცთათვის, ვითარცა მღვიმე; ორმო არს მთხრებლი მიწისა ხვარბალთა და ეგევითართა სამარხავად; ხარო არს მთხრებლი მიწისა შინა კერძო ქვითკირით აღმოგებული; ჭა(ჲ) არს მთხრებლი კლდისა, ანუ ნაგები წყალთა(თვის) სამარხავად, რომელსა ლაკვადაც (ლაკვადცა D) სახელ-სდებენ; ჯურღმული არს ურწყულთა (უწყლოთა Cb) ადგილთა თხარონ მთხრებლი, რათა მუნ წყალი აღმოსცენდეს კაცთათვის საჭმ(ა)რად CD. მთხრებლიცა განიყოფებიან ექვსად: მღვიმედ, ჭნარცვად, ორმოდ, ხაროდ, ჭად და ჯურღმულად. მღვიმე არს უკვე მთხრებლი კლდისა კაცთათვის საპატიმროდ, გინა თვით კაცმან ინებოს შთასვლად ლოცვისა და ამ სოფლის შორ ყოფისათვის; ჭნარცვი არს მთხრებლი მიწისა ეგრევე კაცთათვის, ვითარცა მღვიმე. ორმო არს მთხრებლი მიწისა ხვარბალთა და ეგევითართათვის; ხარო არს მთხრებლი მიწისა შინა კერძო ქვითკირით აღმოგებული; ჭა არს მთხრებლი კლდისა ანუ ნაგები წვიმისა წყალთა სამარხავად; ჯურღმული არს ურწყულთა ადგილთა ამოთხრილი წყალთათვის E.

ნ. გუბი, ფრე.

**მთხრობელი** მთქმელი ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. იმთხრობლა.

**მთხრობლი** (+ 1 მეფე 27, 11 ZAa) სათქმელი ZAaBCD.

მთქმელი (1 მეფე 27, 11) Ab

განუმარტავია E.

**მთხუევა** (მთხუწვა ZA, მთხვევა CqDE) შეყრა ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. მიიმთხვა, შემთხუევა, შემთხუევითი (მყოფ'თანაცა და ხუთთა ქმათა'თანაც), ცოდვა შემთხუევითი.

**მთხუნველი** (მთხუნველა Cab) (ოთხფ.) (+ 11, 30 ლევიტ. ZAa) ბრმა თაგვი ZABC.

(ოთხფ.) DE.

ნ. თხუნველა.

**მი** (+ 12, 24 გამოსლ. ZAa) მისკენის ნაკვეთი, გინა მიმართის ZA.

მისკენ, გინა მიმართ: მიმეფია, მიბატონებია, მიყმია, მიმსახურებია B. იმისკენ (+ გინა მიმართ Cab) CD. განუმარტავია E.

ნ. კი.

**მიაბარა** შენახვად მიათვალა ZAB.

**მიაკადა** მიუტევა სამსონს ZAa.

ნ. მიკადება.

**მიანდერძა** ანდერძი მიყო ZAB.

[**მიანის ჭია** ნ. მალაკი].

**მიაჯა** აჯა მიყო ZAB.

[მიბიძგავ მკრავ] Cb.

**მიბრკმა** ბრკოლება მექ(მ)ნა ZAB.

**მიბრჯენა** (მიბჯენა CD) ჯოხთ მიჭირება და მისთანა ZA.

მიჭირება ჯოხთა თუ რაიც B. ჯოხის მიჭირება C. განუმარტავია D.

**მიბრჯნა** (მიბჯნა CaqE) პირის

და სიტყვის დაყენება ZA.

პირის და სიტყვის მიბრჯენა B. პირის გარდაბ(რ)ჯნა C. განუმარტავია E.

**მიბჯენა** ნ. მიბრჯენა.

**მიბჯნა** ნ. მიბრჯნა.

**მიგდება** ყურის მიპყრობა, გინა საქმის(ა) მაზე დადება, გინა ზედ შეგდება რისამე, გინა კარის მიჯრა ZA.

ყურის მიპყრობა; მიგდება — მაზედ საქმის მიცემა; მიგდება — ზედ შეგდება რისამე B.

**მიგება** პასუხის მიცემა ZABCD.

განუმარტავია E.

**მიგებება**[1] (+ 24, 65 დაბად. ZAa) წინ შემთხვევა ZABC.

განუმარტავია DE.

**მიგვიებითი** თვალის ნიშნებით საცნობელი, ანუ იგავიანად, გინა მარაგით ZA.

წამით საცნობი, ანუ იგავიანად, გინა მარაგით B. ესე არს წამით საცნობი, გინა იგავიანად, ანუ გარ(დ)მოვლით საეჭვად თქმული CD. 13 ექვსთა დღე[2]: „არამედ მიგვიებითი რამე და მიწამებული და საეჭვი, რომელსა იგვად უწოდენ" E.

**მიგურა** (მიგვრა BCDE) ცხო(ვ)ელი მიართვას ZAB.

ცხო(ვ)ელი მიართვას ანუ აჩვენოს C. განუმარტავია DE.

**მი და მო** აქათ-იქით(ი) ZABCDE.

შდრ. მიდმოობა.

**მიდგინება** უკან შეყენება (შაყენება D) ZABCD.

**მიდგმა** ზედ რამ მიაკრას ZA.

ზედ რამ მიაკრასავით B. ზედ მიდებულსავით C. განუმარტავია DE.

**მიდგომა** ZAa.

**მიდგომილება**[3] (მიდგომილობა Cb) (+ 1, 18 მათე ZAa) ორსულობა ZABCE.

ორსულება D.

**მიდმოგონება** (კავშ. თავს[4]) გონებასთან ნახე ZA.

მიმოგონებასთან ნახე B.

**მიდმოდება** ცუდი საუბარი თუ საქმე ZAB.

**მიდმოობა** აქათ-იქითობა ZAB.

**მიდრეკა** ძრვა დაუცადებელ ZAB.

მიდრეკად ითქმის აქა-იქ ძრვა (ძვრა CqD) დაუცადებელად, გინა გამრუდება (მოდრეკა D) CD. აქა-იქ ძრვა E[5].

ნ. კედელი მიდრეკილი.

**მიეგრობა** ესე არს თანა-მინახეთქი თანა-იქცეს და თანა-ივნოს ZAB.

თანა-მინახეთქი თანა-იქცეს და თანა-ივნოს C.

**მიეზოგვა** გა(ნ)უნახევრა ZABCab.

**მიერ** (მიერ, გან, გინა დამ) (5, 21 მარკოზ) მისგან, გინა მის მაგიერ, გინა იქიდამ ZAa.

მისგან, გინა მის მაგიერ(ი) AbB. მიერ ესრეთ ითქმის, რამეთუ შენ მიერ (+ გინა CaqD) შენიდამ, ჩემ

---

[1] წყაროშია: „მოგებება". [2] შდრ. „კაცისა შესაქმისათჳს", S—1141, 58 a („მიგუვებით"). [3] წყაროშია: „მიდგომილ". [4] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება, წინასიტყვა (II წიგნი, გვ. 6, 33). [5] აქ დართულია ავტორის შენიშვნა: „მიდრეკა ძრვისა და მოძრაობისა დაუც ელადელთა ჭმისაგან ქართულად სიტყვად გარდმომწერელსა იოვანე პლატონურსა ფილასოფოსსა".



მიერ — ჩემიდამ, შენგან ანუ ჩემგან CD. განუმარტავია E.

**მიერთამდე** (მიერთადმდე C) (+ 13, 4 ფსალმ. ZA) ერთამდისი ZABC.

მიერთვა მიეძღვნა Cb.

**მიერთი** (+ 3, 4 ბარუქ ZAa) სრულიად ყოველთა ZAB.

სრულიად ყოვლისა C.

მიერთმევა მიეძღობა Cb.

**მიერითგან** (+ 4, 17 მათე ZAa) იქიდამ ZAB.

**მიერულა** (3, 18 ნაომ) მიეძინა ZAa.

**მივაბადოთ** ბადებულად შევქნათ ZAB.

**მივაბარე** შესანახავად მივეც ZAa.

**მივანდოთ** გული, გინა საქონელი მივაბაროთ ZAa.

**მივაყვანე**[1] 2 კორინ. 12, 18 Z.

**მივერჩდი** დაუჯერებდი ZABCb.

**მივის** (+ 4, 17 იოანე ZA) შყავს ZABCDE.

**მივლინებული** (+ 1, 24 იოანე ZA) მოციქული ZAB.

ნ. მოციქული.

[მივლუმ ნ. ყანჩი].

**მივრდომა** მივარდნა ZABCDE.

**მიზდი** (+ 22, 15 გამოსლ. ZAa) ასაღები რამ სარგო, ქირა ZA.

ასაღები რამ B. საზდო, ქირა Cab. სარგო, ქირა Cq. განუმარტავია DE.

ნ. ქირა.

**მიზდური** (22, 15 გამოსლ.) მიზდის ამღები ZAa.

**მიზეზი** (+ 24, 28 ლუკა ZA) დაწყებასა ერთისა საქმისასა **მიზეზი** ეწოდების (ეწოდება B) ZAB.

ეწოდების დაწყებასა ერთი(სა) საქმისასა Cab. განუმარტავია CqDE.

ნ. უმიზეზო, უმიზეზოდ.

**მიზეზოვანი წარმოი** „შეისწავე, სამ სახედ განიც(ა)დების: პირველად თვისსა მიზეზსა შორის, რამეთუ პირველად (პირველ AB) წა(რ)მოყენებისა მიზეზსა შორის ეგოს მიზეზოანი; კ ა ტ ე ტ ი ა ნ, რომელ არს მებრ მიზეზობით (მიზეზებით B); კ ა თ ვ ი პ (ა) რ ქ ს ი ნ, რომელ არს მებრ მყოფობით; კ ა ტ ა მ ე თ ე ქ ს ი ნ, რომელ არს მებრ თანამექონებით[2]" ZAB.

**მიზეზოვნებითი** (მიზეზოვნებით B) ZAB.

**მიზუნება**[3] მჴეცთაგან მიტევება ZA.

მიტევება მჴეცთაგან B. მჴეცთაგან შეტევება CD. თ ე კ ლ ა ს ნ ე ტ ა ფ რ.: „მიუტევეს დათვი და ვითარცა მიზვინდა" E.

**მით** (+ 1, 10 იონა ZAa) იმით ZAB.

განუმარტავია CDE.

**მითელი** საპირესა და სარჩულს(ა) საშუალ(ი) სხვა კიდევ ZA.

საპირე-სარჩულს შუა სხვა კიდევ B. საპირეს შიგნით სხვა კიდევ C. განუმარტავია DE.

ნ. საპირე.

**მითვალვა** ნ. მითუალვა.

**მითრად** ძველის სპარსულის ენით მზე ZAB.

---

[1] წყაროში: „თანა-მივაყვანე". [2] აღებულია იოანე პეტრიწის თარგმანებიდან, 30-ე თავი (II წიგნი, გვ. 79, 34—80, 4). [3] ნუსხებში: „მიზვინება".

მითრად სახელ-სდებენ(ო) სპარსნიო მზესა, დიონოსი(ო)სის წიგნში[1] ეწერა C.

**მითუალვა** (მითვალვა BDE) (+ 5, 3 იერემ. ZAa) თვალის მიპყრობა ZABD.

თვალის მიპყრობა გინა შეწყნარება Caq. განუმარტავია E.

**მითუალვა** მონაბარების მიცემა B.

**მითხარით** მიამბეთ, გინა ჩამოთხარეთ B.

**მითხოვება** ქალის მიქორწინება ZAB.

**მითხრა** Z.

**მიიბა** Cb.

**მიიბარა** Cb.

**მიიგორვა** გაიგორვა Cb.

**მიიგროვა** დაიგროვა Cb.

**მიიდევნა** მიიყოლა Cb.

**მიიდვა** დაიდვა Cb.

**მიივირა** წაიბრიყვა Cb.

**მიიზიდა** მიიწია თავისკენ Cb.

**მიითუალა** მისგან მიბარებული, თუ მისივე მიიღო ZA.

მიიღო მისგან მობარებული, თუ მისივე B. მიიღო C.

**მიიკაბალოს** კაბალად შეიქმნას ZAB.

**მიიკონა** Cb.

**მიიკრა** შეიტკბო Cb.

**მიილეწა** მიიმტვრია Cb.

**მიიმთხვა**[2] Cb.

**მიიმტურია** Cb.

**მიინდო** დაინდო Cb.

**მიიპარა** მოიპარა Cb.

**მიირთო** შეიძლენა Cb.

[მიის ნ. მოის].

**მიისუენა**[3] განისვენა. გინა წმიდა პირზედ მიიკრა Cb.

**მიიტაცა** მოიტაცა Cb.

**მიიუბნა** თვის თავს ეუბნა Cb.

**მიიფარა** ჩამოიფარა Cb.

**მიიქუა** (2, 28 ლუკა) (მკერდს(ა) მიიკონა ZAB.

მიიკონა მკერდს(ა) Cab.

**მიიღე** 5, 17 ჰრომ. Z.

**მიიღო** წაიღო Cb.

**მიიღუაროს** (1 ნემეს.[4]) მიიქცეს ZAa.

**მიიყარა** წაიყარა ზედ Cb.

**მიიყოლა** მიიდევნა Cb.

**მიიყრდნა** მიიკონა Cb.

**მიიშინა** იცა Cb.

**მიიჩემა** დაიჩემა Cb.

**მიიჩნევა** Cb.

**მიიცემდა** იცემდა Cb.

**მიიძინა** დაიძინა Cb.

**მიიწვინა** დაიწვინა Cb.

**მიიწივა** მივიდა Cb.

**მიიჭამდა** Cb.

**მიიჭირა** მიიყრდნა Cb.

**მიიჭრა** მივარდა Cb.

**მიიხეთქა** Cb.

**მიიხვნა** ნ. მიიხუნა.

**მიიხილა** (+ 21, 2 ეზეკ. Z) მიიხედა ZAa.

**მიიხუნა** (მიიხვნა BDE) წაიღო ZABCD.

განუმარტავია E.

**მიკადება** მიუდინოს ZABCD.

ნ. მიკადა.

**მიკერება** სამოსლის მინემსვა ZAB.

**მიკი** ქალთ ასო რამ(ე) ZA.

ქალთ ასოთ რამე B. ციკი C. განუმარტავია D.

**მიკონება** მკერდზე(დ) მიყრდნობა ZAB.

**მიკონის-მცენარე** (მიკონი-მცენარე D) (ბალ). ZABCDE.

**მილბუნოს** (6, 2 ოსე) სალბუნი

---

[1] შდრ. A—110, 423 კიდეზე. [2] ნუსხაშია: „მიიმთხვია“. [3] ნუსხაშია: „მიისჳ-ნა“. [4] შდრ. ნემესიოს ემესელი, ბუნებისათჳს კაცისა... 10,24.

**ნაბეზლები** ბეზლებაქმნილი ZA.
ბეზლობაქმნილი B.

**ნაბერტყი** ბერტყით განაცვივნი ZA.
ბერტყით ნაცვივნი B.

[**ნაბერწკალი** ნ. ცეცხლი; შდრ. ნაბერწყალი].

**ნაბერწყალი** (+ 2 მეფ. 22, 9 ZAa) ცეცხლთ უმცირესი ZABC.
განუმარტავია DE.
ნ. ცეცხლი; შდრ. ნაბერწკალი.

**ნაბეჭდი** დაბეჭდილქნილი Z.
დაბეჭდულქმნილი A. ბეჭდულყოფილი B.

**ნაბვა** ფრინველთ ცქნაფვა B.
ნ. განაბვა (ჩბუნვა'სთანაც), დაინაბნეს, დანაბვა, ნაბული.

**ნაბიჭევი** (+ 15, 27 მათე ZA) ნახორხმალი ZABCD.
დანარჩომი E.

**ნაბიჭვარი** (ნაბიჭუარი ZCab) ბუში(ს) შვილი ZABCDE.

**ნაბიჯი** (ნაბიჯი და ბიჯი Cab) ბიჯთან ნახე ZA.
ნაბიჯი არს, რა ცალი ფერჴი გარდასდგა. ხოლო ბიჯი არს, რა მეორეც გარდაინაცლო, რომელ ორთავე ფერჴთა გარდაცვლა ხუთი ტერფი გამოვიდეს, გინა ორი წყრთაც უთქვამთ ვიეთთა B. ბიჯი არს, რა ორი ფერჴი გარდ(ა)ინაცვლო, ხოლო ნაბიჯი ცალის ფერჴის გარდადგმა (+ რომელ ორთა ფერჴთა გარდაცვლა ხუთი ტერფი გამოვიდეს, გინა ორი წყრთაც უთქვამთ ვიეთთა Cb) Cab.

**ნაბლარდნი** ნახვევი ZAB.

**ნაბუინობა** ნ. ნაბუნიობა.

**ნაბული** შიშით გაცქნაფული ZABC.
განუმარტავია DE.

**ნაბუნებებული** ბუნება ყოფილი ZB.

**ნაბუნიობა** (ნაბუინობა AB) ბუნიობასთან ნახე ZAB.
ესე არს დეკენბერსა რა მზემ მატება იწყოს, გინა ივნისს რა კლება იწყოს Cab.

**ნაგავი** მონაცოცხი ZAB.
ნ. სანაგვე.

[**ნაგაზი** ნ. ძაღლი].

**ნაგალობარი** გალობა ნათქვამი ZAB.

**ნაგევი** ნაგავი (+ 3, 8 ფილიპ. Z) ZABCD.
განუმარტავია E.

**ნაგერალი** დაუთესლად მოსული ZA.
უთესლოდ მოსული B. (ბალ.) უთესველად (ა)მოსული CDE.

**ნაგი** გებული B.

**ნაგინები** გინებულ ქმნილი Z.
გინება თქმული AB.

**ნაგუდალი** (6, 4 ლევიტ.) პურის ანაცარი და ჭაჭის ნაწნეხი (2, 1 ოსე) ZAa.
პურის ანაცარი (6, 4 ლევიტ.) Ab. პური ანაცართაგან B. პურის ანაცარი (+ გინა ყურძნის ჭაჭა Caq) C. ანაცარი პურისა, გინა ჭაჭა ყურძნისა D.
ნ. ნაზუქი.

**ნაგუემი** (ნაგუჱმი ZA) (+ 1, 6 ესაია Aa) ნაცემი ZAB.

**ნაგუზალი** ნამწვი შეშა ZABC.
განუმარტავია DE.
შდრ. მუგუზი.

**ნაგუჱმი** ნ. ნაგუემი.

**ნაგულარძნი** გულარძნილად ნაქმარი ZA.
გულარძნილად ქმნილი B.



**ნაგულვები** გულვებით ყოფილი ZB.

გულდებით ყოფილი A.

**ნაგვრგვნევი** (ნაგვრგვნევ Z, ნაგვრგვნევი B) გვირგვინ-ნაკურთხი ZAB.

[**ნად** ნ. მონადეს; შდრ. ნადი, ნადობდა].

**ნადალი**[1] 4 მეფ. 19, 28 (+ სენექერე მეფე და ესაია E): „აწ განვაცვათ ხატრუკი ცხვირთა შენთა და ნადალი ყბათა შენთა“ DE.

**ნადგომი** (ნადგომ Ab) დგომა ნაქმარი Z.

დგომის ადგილი AB.

**ნადები** დებულ ყოფილი ZAB.

ნ. ზედნადები, თანანადები.

**ნადედუფლარი** დედუფალ ყოფილი ZAB.

**ნადევნი** დევნა ნაქმარი ZAB.

**ნადენი** დინება ქმნილი ZAB.

**ნადი** მუშაკნი შეყრილნი ZAB.

მუშად შეყრილნი კაცნი გინა ფეიქარი (+ სასყიდლით Cb) C. შეყრილნი კაცნი D. მამითადი[2], შეყრილნი E.

ნ. ნადობდა; შდრ. მონადეს. ნანდი.

**ნადიმი** მეჯლიში ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ვნადიმობ, ინადიმა, მეჯლიში.

**ნადინობი** მონადენ(ი) ყოფილი ZAB.

**ნადირი** (+ 25, 28 დაბად. ZA) ველური პირუტყვი ZAB.

(ოთხფ.) გარეული პირუტყვი C. (ოთხფ.) DE.

ნ. ანადირა, ენადირა, ვნადირობ, ინადირა, სანადირო, სანადიროდ, ხარაბუზი.

**ნადირობა** (+ 25, 27 დაბად. ZA) ნადირთ დევნა ZABC.

განუმარტავია DE.

**ნადნობი** დნობილისაგანი Z.

დნობისაგანი AB.

**ნადობდა** (2, 19 ტობია) ნადში მუშაკობდა Z.

ნადად მუშაკობდა (2, 19 ტობია) AB.

ნ. ნადი; შდრ. მონადეს.

**ნადუმარი** ნაჩუმარი ZAB.

**ნაედომი** (+ 4 მეფ. 6, 25 ZAa) ტრედის სკინტლი ZAaCa.

ნ. სკორე.

**ნაეკლარი** ეკალთ ნაადგილევი ZA.

ეკალთ ადგილი B.

**ნაენავი** ენით ნათქვამი ZAB.

**ნაეშმაკარი** ეშმაკურ საქმე ქმნილი ZA.

ეშმაკურ ქმნილი B.

**ნაეშმაკევი** ეშმაკურის მქნელი Z.

განუმარტავია Aa.

**ნაეჭვ**[3] ეჭვად მიმხვდარი ZAB.

**ნავალა** (ნავლა და კინნკირა E) ქნარი(ა) ZAB.

ნავალა და კინკირა ორღანო და ქნარი არიან CD. ქნარი და საკრავია E.

**ნავანდარი** ყარამფილის ფერი ZABCb.

რაცალა (რალაც CqD) ფერია, CaqD.

---

[1] წყაროშია: „დანდალი“. [2] „მამითადი“ ნუსხაში გადახაზულია. [3] ნუსხებშია: „ნაეჭვი“.

**ნავარდი** ფრინველთ აერში შემოვლა ZA.

ფრენით აერში შემოვლა B. მაღლა ა(ღ)ფრენა (+ გინა გარე მორბენა Cb) CD. განუმარტავია E.

ნ. მონავარდე.

**ნავთი** ZABCDE.

[**ნავთ მყვანებელი** ნ. კომიტი].

[**ნავთ-საყუდელი** ნ. ლიმენა].

**ნავი** (14, 24 მათე) ესე ზოგადი სახელი არს ყოველთა ნავთა. ხოლო მცირესა ნავსა ეწოდების ნუში და მისსა უდიდეს(ს)ა ვარცლი, კოპანო, კარაპა, კარჭაპა, ქუმალდი, კარაფითა, ონჩხომელი, ოლეჭკანდერი (+ და Z) კატარღა. ერთი მეორის უდიდეს-უდიდესნი არიან, ხოლო ხომალდი და დრომონი უდიდეს ყო(ვ)ელთა (+ და A) სტოლი საომარ(ნ)ი ნავ(ნ)ი. მათთა ადგილთა გარჩევით ჰპოოთ ZA.

ნავი ზოგადი სახელი არს ყოველთა ნავთა, ხოლო ნავთა სახელნიცა განიყოფიან: ვითარცა ნავნი უმცირესა ეწოდება ნუშა და მისა უდიდესა ვარცლი, კოპანო, კარაპა, კარჭაპა, ქუმალდი, კარაპითა, ონჩხომელი, ოლეჭკანდერი, კატარღა. უდიდეს-უდიდესი ნავნი არიან: ხომალდი, დრომონი, უდიდეს ყოველთა, და სტოლი — საომარი. მათთა ადგილთა ჰპოო B. ნავიცა მრავალრიგი არს: ნუშა, კოპანო, კარაპა, კარაპითა, სანდალი, ორჩხომელი (ონჩხომელი CqD), ოლეჭკანდერი, რომელ არს მომცრო კატარღა, და ზარბუნა. ესე ნავნი ნუშა მცირე(?)რეა, ერთი ოდენ კაცი შთაიტევა (შთაიტევის CqD), ხოლო სხვათში რომელშიმე ათი და სხვაში ოცი და ორმ(ე)ოცი და ასი და მეტიცა, ხოლო დრომონი არს, რომელსა შინა (რომელში D) შთაიტევის ხუთასი კაცი საგზლიან(ად) და ტვირთიან(ად), არამედ ხომალდი უდიდეს ყო(ვ)ელთა ნავთა არს. (+ ხოლო ვიეთნი ქუმალდს მომცროსა(ც) უჴმობენ C) CD. ნავიცა მრავალრიგი არს: ნუში, კოპანო, კარაპა, კარაპითა, სანდალი, ონჩხომელი, ოლეჭკანდერი, რომელ არს მომცრო კატარღა, და კატარღა-ზარბუნა. ესე ნავნი ნუში მცირე არს, ერთი ოდენ კაცი შთაიტევის, ხოლო სხვაში რომელშიმე ათი და ოცი და რომელშიმე ორმოცი და ასი და მეტი, ხოლო დრომონი არს, რომელში შთაიტევის ხუთასი კაცი ნუზლიან და ტვირთიან, ხოლო ხომალდი უდიდეს ყოველთა ნავთა არს E.

ნ. მენავე, პურკატა სანავე, სანავო, ჭელნავი.

**ნავკოსალარი** (ნავკოლარი E) მენავეთ მოძღვარი ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. მენავე.

**ნავლა და კინწკირა** ნ. ნავალა.

**ნავნები** ვნებაშემთხვეული ZA.

ვნებაქმნილი B.

**ნავროზი** სხვათა ენაა, ქართულად ბუნიობა ჰქვიან (+ დღე და ღამის გასწორებასა Z) ZA.

(უქმ.) სპარსთა ენაა, ქართულად ბუნიობა ჰქვიან B.

**ნავროტი** (ნავტროი A) (ბალ.) ZABCD.

**ნავსად** ნავის მაშენებ(ე)ლად ZABCab.




...კათიღორ.: „არამედ ნავსად წოდებულნიცა ქელოვნებანი, რამეთუ შაშენებელი ილისტიკსა იქმევს“ Ca[1].

ნ. ნავსე.

**ნავსადგური** სადაცა ნავი დადგომად შესაძლებელ არს ზღვათა (ზღვასა Aa) შინა ZAa.

**ნავსაყუდელი** სადა ზღვა უკუმდგარია, ვითარცა ტბა (+ და Z) მყუდრო და უღელავი ZAa.

ნ. ლიმენა, ლიმონი.

**ნავსე** ნავის მაშენებელი ZAB.

მენავე, (+ ნავის მაშენებელი Cab) C. მენავენი D.

ნ. მენავე, ნავსად.

**ნავტე** მენავეთ გამრიგებელი ZA.

მენავეთ გამრიგე BCD.

ნ. მენავე.

**ნავ-ტიკი** მცირე ტივი გუდებკრული ZA.

გუდიანი ტივი მცირე BC. განუმარტავია D.

**ნავტროი** ნ. ნავროტი.

**ნავტური** კატარღის მნე ZAB.

(+ 13, 7 იოსიპოს Cab) მენავენივე C. 13, 7 იოსიპოს: „მეყსეულად ნავტურისა და ქვეითისა ძალისა თანა წარემართა ლაშქარში“ DE[2].

ნ. მენავე.

**ნავღელი** (+ 6, 5 ტობია ZAa) ნაღველი ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ზაფრა, ინაღვლი, მონაღვლე, შავი ნავღელი (სევდა'სთან).

**ნავღლიანი** (2 ტიმოთ.) შავნაღლოსანი, რომელ არს სევდაიანი Z.

შავნავღლოსანი, (2 ტიმოთ.) Aa. ბნედიანი E[3].

ნ. განავღლიანებული, ნაღვლიანი.

**ნაზამთრი** ზამთარგამოვლილი ZAB.

**ნაზაფხულარი** ზაფხულგამოვლილი ZA.

**ნაზვინები** ნ. ნაზუნები.

**ნაზი** სპარსთ(ა) ენაა ZA.

სხვათა ენაა B. (უქმ.) CDE.

ნ. ნაზუქი.

**ნაზიარები** Cb.

**ნაზითვი** ზითვად გაყოლილი ZA.

ზითვად მოყოლილი B.

**ნაზირი** სხვათა (თათართა B) ენაა, ქართულად სალაროს ნაზირს ა ბ რ ა მ ა დ ი და ქარხ(ა)ნის ნაზირს ე ზ ო ს-მ ო ძ ღ ვ ა რ ი ჰქვიან ZAB.

**ნაზიუანი** კ ა ვ შ ი რ ი ს ბ ო ლ ო ს[4]: „მის მიერ ნაზიუანთა შევიმალოთ (შევიმალვით ZA, შევიმალნეთ B)“ ZABCDE.

**ნაზმანები** სიზმრად ჩვენებული ZA.

სიზმარ ჩვენებული B.

**ნაზომი** ზომაალებული ZA.

ზომაქმნილი B.

**ნაზორევი** ზორვილთაგანი ZAB.

კერპთ შესაწირავი, შეწირული Cb. კერპთ შესაწირი (შენაწირი Cq) Caq. განუმარტავია DE.

**ნაზორევი** C.

---

[1] წყაროს დასახელება და მოწმობა გადახაზულია. [2] შდრ. A—675, 245 v, 8; Ca-ში მოწმობა, Cq-ში კი მოწმობაცა და წყაროს დასახელებაც გადახაზულია. [3] E-ში განსამარტი სიტყვაცა და განმარტებაც ორივე გადახაზულია. [4] იხ. იოანე პეტრიწის თარგმანება (II წიგნი, გვ. 220, 29).

**ნაზრახი** ნალაპარაკევი ZAB.

[**ნაზუანნი** ნ. ნაზიუანი].

**ნაზუქი** სხვათა ენიდამ შემოღებული, რომელსა ქართულად ნატიფი ეწოდების, რომელ არს ჩვილად და კეთილად ნამზადი და ნაქმარი, რაძცა იყოს, ხოლო პურებთაგან კვერცხითა, სძითა, ერბოთი და ნივთებითა მრავალსახენი არიან: კოლლვირდი, ხაოანი, ღალანოს, მანდარი, ლელენგო, ფოფხი, პლაკუნტი, კუპატი, ქადა, ხაჭაპური, მის-მის ადგილს დაგვიწერია Z.

ესე არს კვერცხითა, სძითა, ერბოთა ნამზადი პური, ხოლო ნაგუდალი. ანაცრისა და ნაწმენდისაგან შექმნილი; ხოლო ესე ერბოთი და კვერცხითა და სძითა ნამზადი პურნიცა მრავალსახენი არიან: კოლლვირდი, ხაოანი, ღალანოს, მანდარი, ლელენგო, ფოფხი, პლაკუნტი, კუპატი, ქადა, ხაჭაპური, მის-მის ალაგს წერილ არს (+ ⸢ნაზუქი სპარსულია, სუფთასა თუ სათუთსა თუ ნაზს ამგვარს ქვიან და იმ მიზეზით ამგვარს პურსაც ეტყვიან; ნაზიც სპარსულია⸣ Aa) A. ნაზუქი ეწოდების კვერცხითა, სძითა, ერბოთა ნამზადსა პურთა; ხოლო ნაგუდალი — ანაცრისა და ნაწმედისაგან შექმნილსა B[1]. ნაზუქ(ი) ეწოდებიან (უწოდიან D) კვერცხითა და სძით(ა) გამომცხვართა (გამამცხვართა D) პურთა, გინა ზეთითა (+ და ერბოთი Cab), ხოლო ნაგუდალ(ი) ანაცრისა ანუ ნაწმედისაგან შექმნილსა CD. განუმარტავია E.

ნ. ნატიფი.

**ნაზჳნები**[2] განამრავლები ZAB Cab.

**ნაზლაპრი** ზლაპრებ(უ)ლ თქმული ZA.

ზლაპრად თქმული B.

**ნაზლმურდლი** Cb.

[**ნათ** ნ. მანათობელი, მნათობი. ნათელი, სანათი (კანდელ'თანაც), სანათური; შდრ. ნათელი. ნათება].

**ნათალი** მონათალი. გინა თლაქმნილი ZA.

თლაქმნილი B.

**ნათელი** განმანათლებელი Z.

განუმარტავია AaBCbqDE.

ნ. გაანათლა, ენათლა, ინათლა, მნათლავი, ნათლად, ნათლება, ნათლვა, ნათლია, ნათლიდედა, ნათლიმამა, ნათლის-ღება, ნათლის-ცემა, ნათლული, სინათლე, ციცინათელა; შდრ. ნათ.

**ნათელი** (5, 20 ესაია; 1, 3 დაბად.) ნათელი დაბადა ღ˜თნ პირველსა დღესა Z.

5, 20 ესაია; 1, 3 დაბად. Aa. განუმარტავია Ab.

**ნათესავი** (+ 1, 17 მათე ZAa) (+ ⸢სამ სახედ განიყოფვება: პირველი უკვე არს ისრაელისაგან ისრაელნი მამობით; მეორე პალესტინისანი პალესტინელად ქვეყნობითთ. მესამეც მესამე სახეთაგან სამად განიყოფვების:

---

[1] B-ში კიდეზე ჩამოთვლილია და გადახაზულია: „კოლლვირდი, ხაოანი, ფოფხი, ლელენგო, ქადა, პლაგუნტი, კუპატი, ხაჭაპური, ღალანოს. მანდარი". [2] ნუსხებშია: „ნაზვინები".

პირველად ნათესავი ნათესაონი, ესე იგი არს, რომელსა არა ყვანდეს მამა და ძისა მშობელი იყოს, ვითარც ადამ, მეორე მამაცა ყვანდეს და ძისა მშობელიც იყოს, ვითარცა ზეით ითქმის ნათესვადცადა სახედცა. მესამედ მამა ყვანდეს და ძე არა, ვითარცა აბელ. ეს ეს სახე არს სახოვან და არა ნათესავი. აწ განიყო პირველი არ არს სახე, არ(ა)მედ ნათესავი. ამისთვის არა უვის მამა, ხოლო მეორე სახეც არი და ნათესავიცა, რამეთუ უვის მამაც და ძეცა, ხოლო მესამე არ არს ნათესავი, არამედ სახე, რამეთუ უვის მამა და არა ძე[1] Aa) ნათესავი სამ სახედ ითქმის: ერთისა უკვე სახისაებრ (სახისა Z) მშობელ(ობ)ისაგან, ვითარ-იგი ისრაელისაგანნი ისრაიტელად იწოდებიან, ხოლო მეორისა სახისაებრ მამულისაგან, ვითარ-იგი: იერუსალიმისანი იერუსალიმელად (+ ითქმიან BCD) და პალესტინისანი — პალესტინელად, ხოლო მესამისა სახისაებრ ნათესავად ითქმის (ითქმიან ZAB) განწვალებული სახეთა მიმართ, რომლისათვის არს სიტყვაჲ (+ ჶილოსოჶოსთაჲ ZAa; ფილოსოფოსთაჲ AbBC) და რომლისა განმ(ა)საზღვრებელნი იტყვიან: ნათესავი არს უმრავლესთა და სახითა განყოფილ(თ)ად რაჲარსობით შესმენილი; ხოლო სახესაცა ორნი შესწავებანი ჰქონან, რამეთუ ითქმის სახედ ნაკვეთიცა და შესახედავი, ვითარ-იგი: სახე ანდრია(ნ)ტისაჲ (+ და ABCD) კვალად ითქმის სახედ დაწესებული ნათესავისა ქვეშე, ესე იგი არს განყოფილი ნათესავისაგან და ამისთვის არს სიტყვაჲ ჶილოსოჶოსთა(ჲ) (ფილოსოფოსთაჲ AbBC), ხოლო ვინაჲთგან ნათესავისათვის რა(ჲ) ვიტყოდეთ, მოვიჴსენე(ბ)თ სახისა(ჲ)ცა მეტყველთა, ვითარმედ ნათესავი არს განწვალებული სახეთა მიმართ და კვალად სახისათვის (სახეთათვის ZAB) რაჲ წარმოვიტყოდეთ, ნათესავისაჲ მოვიჴსენეთ მეტყველთა, ვითარმედ: სახე არს ნათესავისაგან განყოფილი. საკმარ არს ცნობად, ვითარმედ ვითარ-იგი მამის(ა)თვის მყოფელნი სიტყვანი საჭიროდ მოვიჴსენებთ ძესაცა, ვინა(ჲ)თგან (ვინადგან CqD) იგი არს მამა(ჲ), რომელსა ესვა(ს) ძე და ძისათვის რაჲ ვჰყოფდეთ (ვიტყოდეთ Z) სიტყვასა, უეჭველად მოვიჴსენებთ მამისაცა, ვინაჲთგან იგი არს ძე, რომელსაც ესვას მამაჲ; ეგრეთვე სახედ აქაცა შეუძლებელ არს ნათესავისათვის თქმაჲ თვინიერ სახისა ანუ სახისათვის თვინიერ ნათესავისა, რამეთუ ნათესავი სახეთა მიმართ განიყოფ(ვ)ის უეჭველად და რომელსა არა აქვნდენ (აქვნდეს ZABCaqD) მისგან განყოფილნი


არსება
სხეულად
უსხეულოდ
სხეული
სულიერად
უსულოდ
სულიერი
მგრძნობელად ცხოველად
უგრძნობელად ნერგად
მგრძნობელი ცხოველი
სიტყვერად
უსიტყუელად
სიტყვერი
მოკუდავად
უკუდავად
მოკუდავი
კაცად პეტრედ პავლედ და სხუათა თითოეულად კაცად
ცხენად ჯორად, ძაღლად და სხუათა თითოეულად ცხოველად

სახენი, არა არს ნათესავი და სახენი ნათესავისაგან განიყოფ(ვ)იან და რომელთა არა აქვნდეს ნათესავი, არა არიან სახენი და ვითარცა პირველი კაცი, რომელ არს ადამ, ვითარცა არ(ა) მქონებელი მამისაჲ, არა ითქმის ძედ(ა), ხოლო სახელ-იდების მამად, რამეთუ ესხნეს ძენი, ხოლო სეით (+ მამად ითქმის და BCb) ძედ(ა)ც(ა) (+ ითქმის ZACD) მშობელისა მისისად, რამეთუ მამად აქვნდა ადამ და მამად იწოდების მისგან შობილისა, რამეთუ შვა ძე, ხოლო აბელ ძედ უკვე ითქმის, რამეთუ აქვნდა მამაჲ და მამად არა ითქმის, რამეთუ არა ესვა ძე. ესრეთვე : სცნობდ ნათესავისათვისცა და სახისა. პირველი ნათესავი, რომელი არა განიყოფ(ვ)ის (განეყოფვის Cq) ნათესავისაგან (+ და ZA) არცა აქვს უპირველესი მის(ს)ა ნათესავი, ნათესავი ხოლო არს და არა სახე და ეწოდების ნათესაო(ვ)ანი ნათესავი, რომლისათვის გან(ა)საზღვრებდენ რაჲ, იტყვიან, ვითარმედ: ნათესავოანი (ნათესაოვანი ZABCaqD) ნათესავი არს, რომელი ნათესავი ხოლო იყოს და არა იყოს სახეცა არქონებისათვის უზემოეს თვისისა ნათესავისა, ხოლო მისგან გა(ნ)ყოფილთა სახეთა უკეთუ აქვნდნენ (აქვნდეს ZABCaqD) ქვეშე კერძო მათსა სხვანი სახენი, მათგან განყოფილნი სახენიცა არიან უპირატესთა (უპირველესთა B) მათთანი, ესე იგი არს უზემოესთანი, რომელთაგან გამოეკვეთნეს (+ და ZACD) ნათესავნი (ნათესავი ZA) მათგანთანი, ესე იგი არს უქვემოესთანი და იწოდებიან ნათესავადცა და სახედ ურთიერთისად, ხოლო უკანა(ჲ)სკნელ(ნ)ი (+ და ZACD) უქვემოესნი სახეთანი, რომელთა არა აქვნდენ (+ უქვემოეს ZABCabD) მათსა (+ სხვანი ZABCabD) სახენი, არ(ა) ითქმიან ნათესავად, არამედ სახედ არქონებისათვის ქვეშე კერძო მათსა, ვითარცა ვთქუ სხვათა სახეთა მათგან გა(ნ)ყოფილთაჲსა, რომლისათვისცა ითქმის სახე, რომელი არა იყოს ნათესავ სახო(ვ)ანად სახედ, ვითარცა ნათესავი, რომელი არა იყოს სახე, სახელ-ედების ნათესავოანად (ნათესაოვანად ZABCaqD) ნათესავად. სათანადო არს ცნობად, ვითარმედ საჭირო[1] არს, რათა სახენი (+ სახელსა BCbqD) ნათესავისა მათისასა (+ და BCbqD) განსაზღვრებასა მოითვალვიდენ, ვიდრე ნათესავოანად (ნათესაოვანად ZABCqD) ნათესავა(დ)მდე, რამეთუ სახეთა ვერ ძალ-უც ურთიერთას მითვალვაჲ განსაზღვრებისაჲ. პირველი უკვე და ნათესავოანი

[1] აქედან Ca ხელნაწერს აკლია ფურცელი.



(ნათესაოვანი AaBCq) ნათესავი არს არსებაჲ, რამეთუ დადა(ცა)-თუ გამოეკვეთებიან მყოფობისაგან (მყოფისაგან CqD) არსებაჲ და შემთხვევითი, არამედ არა არს ნათესავ მათდა მყოფობაჲ, ვინაჲთგან სახელსა ვიდრემე მყოფობისასა მიითვალვენ, ხოლო განსაზღვრებასა არა მიითვალვენ, რამეთუ მყოფსა ესრეთ გან(ა)საზღვრებენ. მყოფი უკვე არს ანუ თვითგვამო(ვ)ანი საქმე და არა მოქენე სხვისაჲ შემტკიცებისა მიმართ, ანუ ვერ შემძლებელი თავით თვისით ყოფად, არამედ სხვისა შორის მქონებელი ყოფისაჲ. ხოლო არსებაჲ საქმე არს თვით თავით თვისით მყოფი და არა მოქენე სხვისა(ჲ) შემტკიცებისა მიმართ, ხოლო (და BCbqD) შემთხვევითი ვიდრემე საქმე ვერ შემძლებელი თავით თვისით ყოფისაჲ, არამედ სხვისა შორის მქონებელი ყოფასა (ყოფისა B). აჰა არცა არსებამან მიითვალა ყო(ვ)ელი საზღვარი მყოფისაჲ, (+ და B) არცა შემთხვევითმან, არამედ არსებამან კერძოჲ და შემთხვევითმან სხვა(ჲ) იგი კერძოჲ. ხოლო სახეთა სახელსაცა და ყო(ვ)ელსა საზღვარსა ნათესავისასა სრულებით (ჰ)ნებავს მითვალვაჲ, ვინაჲცა არსებაჲ არა არს სახე, ვითარცა არა მქონებელი ზემო კერძო მისსა ნათესავისაჲ, არამედ თვით იგი არს პირველი (+ და ZACD) ნათესავოანი (ნათესაოვანი ZAaBCqD) ნათესავი. ხოლო ესე უკვე არსებაჲ განიკვეთების სხეულეანად და უსხეულოდ. ვინაჲცა სხეულეანი (სხეულიანი B) და უსხეულოჲ სახენი არიან არსებისანი; კვალად სხეულეანი (სხეულიანი AbBCq) განიკვეთების სულიერად და უსულოდ. აჰა კვალად სხეულეანი (სხეულიანი AbB), რომელი სახე იყ- არსებისაჲ. ნათესავი არს სულიერისა და უსულოისაჲ. კვალად სულიერი განიყოფ(ვ)ის მგრძნობელ(ობით)ად და უგრძნობელად; მგრძნობელობითად ვიდრემე ცხოველად სიცოცხლისა(დ) და გრძნობის(ა) მქონებლად, ხოლო უგრძნობელად ნერგად, რამეთუ არა აქვს გრძნობაჲ, გარნა სულიერად ითქმის (ითქმიან B) ნერგი. ვინა(ჲ)თგან აქვს მოზარდ(ე)ობითი (+ და აღორძინებითი BCbqD) ძალი. კვალად ცხო(ვ)ელი განიკვეთების სიტყვიერად და უსიტყველად; სიტყვიერი — მოკვდავად და უკვდავად, მოკვდავი — კაცად სიტყვიერად და პირუტყვად: ცხენად, ძაღლად და ეგევითარად. რომელნი არღარა განიკვეთებიან სხვათა სახეთა მიმართ, არამედ განუკვეთელთა მიმართ, რომელ არიან გვამნი. ხოლო განიყოფების (განიყოფვის Cq) კაცი პეტრეს მიმართ, პავლეს, იო(ვ)ანეს და სხვათა თ(ვ)ითოეულთა კაცთა, რომელნი არა არიან სახენი.

რამეთუ სახენი, ვითარცა ვიტყოდეთ, არა მიითვალვენ ურთიერთას განსაზღვრებათა (+ უსხეულოჲსასა D; + ვითარ-იგი სხეულეანი არა მიითვალავს განსაზღვრებასა უსხეულოჲსასა ZABC) და კაცი არა მიითვალავს განსაზღვრებასა ცხენისასა. ხოლო პეტრე და პავლე და იოანე ერთსა საზღვარსა მიითვალვენ კაცისასა; ეგრეთვე (+ და AaCbqD) სხვანიცა კაცნი, ვინაჲცა არა არიან ესენი სახენი კაცისანი, არამედ განუკვეთელნი, ესე იგი არს გვამნი. კვალად განიკვეთებოდის რაჲ სახე, გარდასცემს უქვემოესთა თვისთა სახელსაცა და განსაზღვრებასა, ხოლო პეტრე განკვეთილი (განიკვეთების Cq) სულად და კორცად, არცა სულსა გარდასცემს სახელსა და განსაზღვრებასა მისსა, არცა კორცთა. მერმეცა ყოველი გა(ნ)ყოფილებაჲ ნათესავისაგან სახეთა მიმართ ქმნილი, ვიდრე ორთა ანუ სამთამდე, ხოლო იშვით ოთხთამდეცა გამოჩნდების, რამეთუ შეუძლებელ არს განყოფაჲ ნათესავისაჲ ხუთთა სახეთა მიმართ და უმეტეს, ხოლო კაც(ნ)ი ყოველთავე თითოეულთა კაცთა (+ მიმართ ZABC) განიყოფ(ვ)ის, რომელნი მიუწდომელ არიან რიცხვით(ა), რომლისათვისცა ვიეთნიმე არცა განყოფასა იტყვიან თქმად სახისა განუკვეთელთა მიმართ, არამედ აღრიცხვასა. ხოლო ვინაჲცა ცხად არს, ვითარმედ არა არიან პეტრე და პავლე და იო(ვ)ანე სახე, არამედ განუკვეთელ, რომელ არს გვამი. არცა კაცი ნათესავ არს პეტრეს(ა)სა და სხვათა გვამთა, არამედ სახე, რომ(ე)ლისათვის(ცა) სახო(ვ)ანი სახე არს კაცი, რამეთუ სახე არს უზენაესისაჲ და სახე უქვემოესთაჲ (უქვემოესთანი ZAB), ეგრეთვე ცხენიცა, (+ და ABD) ძაღლი(ცა) და ეგევითარნი მხოლოდ სახენი ოდენ არიან, და არა ნათესავნი, რომლისათვის(ცა) სახო(ვ)ან(ნ)ი არიან, ხოლო საშუალ ნათესავოვანისა (ნათესაოვანისა ZABCq) ნათესავისა და სახო(ვ)ანთა (სახუანთა Cb) სახეთა(ჲ)სა ნათესავ(ნ)ი არიან და სახენი ურთიერთას(ი), სახენი უზემოესთანი, ხოლო ნათესავნი უქვემოესთანი, და ესე(ნი) არიან არსებითნი და ბუნებითნი განყოფილებანი და ვითარებანი, რომელნი ითქმიან განმყოფელობითად (+ და შემამტკიცებელობითად ZABCb), ვითარცა გა(ნ)მყოფელობითნი ვიდრემე უზემო(ე)სთანი და შემამტკიცებ(ე)ლობითნი უქვემოესთანი, რამეთუ სხეულეანი (სხეულიანი AbB) და უსხეულოჲ განჰყოფენ არსებასა, ეგრეთვე სულიერი და უსულო(ჲ) განჰყოფენ სხეულეანსა (სხეულიანსა AbCq, სხეულსა B), ეგრე(თ)ვე მგრძნობელობითი და უგრძნობელი გან-



ჰყოფენ სულიერსა; ესენი უკვე შეამტკიცებენ ცხოველსა, რამეთუ მივიღებ (მოვიღებ Cq) არსებასა სულიერსა მგრძნობელობითსა და შევიქმ ცხო(ვ)ელსა, რამეთუ ცხო(ვ)ელი არს არსებაჲ სულიერი მგრძნობელობითი. კვალად მივიღებ არსებასა უსულოსა (+ და ZABCq) უგრძნობელსა და შევიქმ ქვასა; მივიღებ (მოვიღებ Cq) კვალად არსებასა სულიერსა (+ და ZAB) უგრძნობელსა და შევიქ(მ) ნერგსა. კვალად სიტყვიერი და უსიტყველი განჰყოფენ ცხო(ვ)ელსა, მოკვდავი და უკვდავი განჰყოფენ სიტყვიერსა; მივიღებ (მოვიღებ D) უკვე ცხო(ვ)ელსა, რომელი ნათესავი არს და სიტყვიერსა და მოკვდავსა და შევამტკიცებ კაცსა, რამეთუ კაცი არს ცხო(ვ)ელი სიტყვიერი მოკვდავი. (+ და ZABCb) მივიღებ ცხო(ვ)ელსა და უსიტყველსა და მოკვდავსა და შევამტკიცებ ცხენსა, ნუუკვე ძაღლსა და ეგევითართა. ხოლო გა(ნ)ყოფილებად ითქმიან არსებითად და ბუნებითად, რამეთუ ესენი ჰყოფენ გა(ნ)ყოფასა სახისასა სხვისა სახისაგან და ბუნებისა და არსებისა(სა) სხვისა არსებისა და ბუნებისაგან ZABCD[1].

ნათესავი სამ სახედ ითქმის: ერთისა უკვე სახისაებრ მშობელისაგან, ვითარ-იგი ისრაილისაგანნი ისრაიტელად იწოდებიან, ხოლო მეორისა სახისაებრ მამულისაგან, ვითარ-იგი იერუსალიმისანი იერუსალემელად ითქმიან, ხოლო მესამისა სახისაებრ ნათესავად ითქმის განწვალებული სახეთა მიმართ, რომლისათვის არს სიტყვა ფილასოფოსთა, რომლისა განმსაზღვრებელნი იტყვიან, ნათესავი უმრავლესთად სახითა განყოფილთად, რაარსობით შესმენილი. ხოლო სახესაცა ორნი შესწავებანი ჰქონან, რამეთუ ითქმიან სახედ ნაკვეთიცა და შესახედავიცა. შეუძლებელ არს ნათესავისათვის თქმად თვინიერ სახისა, ანუ სახისათვის თვინიერ ნათესავისა; რამეთუ ნათესავი სახეთა მიერ განიყოფვის უეჭველად, რომელსა არა აქვნდენ მისგან განყოფილნი სახენი, არა არს ნათესავი; და სახენი ნათესავთაგან განიყოფვიან და რომელთა არა აქვნდეს ნათესავი, არა არიან სახენი.

დღდას აკლდა, ამისთვის ვერ გავასრულე, კათიღორიას მეორეს თავში უსრულესად განიხილე E.

ნ. თანამონათესავე, მონათესავე, სანათესაო, ტომი, უნათესავესი ნათესავი, ხუთნი ქმანი.

**[ნათესაოანი ნ. ნათესავი].**

**ნათესი** დათესილი ZAB.

ქნული დათესილი Cbq. განუმარტავია DE.

**ნათვლა** ნ. ნათლვა.

**ნათლად** გამოჩენით ZA.

**ნათლება** განათლება Z.

განთიადი AB.

---

[1] კიდეზეა წითლად: „ამას ყოველსა გონიერებით ეგანმხედვრე, რომლისა ესერა სქიმაცა სახვითთა ნაკვეთთა წინა მდებარე არს“ (+„შეისმინების ნათესავი მრავალთა განყოფილთა არა რიცხვით ხოლო, არამედ სახითაცა“ CbqD; + „ყოველსა ამას შთამართ გაგონებით აგანმხედველე გონება“ D) ZABCD. საერთო ნაწილი განმარტებისა აღებულია იოანე დამასკელის კათიღორიიდან, თ. 2 (S—1463, 41r-42v).



**ნათლვა** (ნათვლა E) უნათლავთ განათლება ZABCbq.

განუმარტავია DE.

ნ. მნათლავი, ნათელი, ნათლული.

**ნათლია** მომნათლავი ZA.

**ნათლიდედა** (ნათლისდედა Cb) ნათლულის დედა ZA.

განუმარტავია Cb.

**ნათლიმამა** ნათლულის მამა ZA.

**ნათლისდედა** ნ. ნათლიდედა.

**ნათლის-ღება** (+ 3, 7 ლუკა ZAa) უნათლავთაგან ნათლის მიღება ZABCbq.

განუმარტავია DE.

**ნათლის-ცემა** (ნათლი-ცემა Cb) (+ 3, 3 ლუკა ZAa) უნათლავთ ნათლის მიცემა ZABCbq.

განუმარტავია DE.

**ნათლული** თვით ნათელცემული ZABCbq.

განუმარტავია DE.

ნ. დიკნოზი.

**ნათმენი** თმენანაქმარი ZAB.

**ნათხაზი** ნაწნავი ZA.

ოხზულ ქმნილი B. 'დაწნული' Cb.

**ნათხოები** მცირე(ს) (მცირედ) Cbq ხან(ს) ჰქონდეს და კვალად მისცეს (მოსცეს A) ZABCbq.

განუმარტავია DE.

**ნათხოვები** მცირეს ხან თხოვილი და აგრევე მისაცემელი Aa.

**ნათხოვარი** შოვნილი და წაღებული Z.

თხოვილი და წაღებული Aa.

ნ. განათხოვრება.

**ნათხოვი** (4 მეფ. 6. 6) იგივე ZAa.

**ნათხოვნი** თხოვნით შოვნილი და არ წაღებული Z.

არს თხოვაქმნილი და არ წაღებული Aa.

**ნაიბარი** არ(ა) დამტკიცებული ZAB.

ეჭვიანსავით Cbq. განუმარტავია DE

**ნაიგავები** იგავით ნათქვამი ZA.

იგავად თქმული B.

**ნაიდი** ნადობილარი ZBCb.

**ნაირი** რიგსავით ZABCbq.

განუმარტავია DE.

**ნაისრი** ისრის ნაკრავი(ს) ადგილი ZA.

ისრის ნაკრავი B.

**ნაკადელი** მცირე რუ ZA.

რუ მცირე B. რუს ნათხარი CbqDE.

ნ. ნაკადული.

**ნაკადი** წარსადინელი ZAB.

პიროფლატე ღელე E.

**ნაკადული** (31, 9 იერემ.) წარსავალი გზა წყალთა ZA.

წარსავალი გზა B. გზა წარსავალი CbqD.

ნ. ნაკადელი.

**ნაკაზმი** კაზმაქმნილი ZAB.

**ნაკაპარი** (ნაკაპარნი ABCb) კაპარჩი Z.

საისრე კარქაში ABCb.

**ნაკბენი** კბენის ადგილი ZAB.

**ნაკეთვარი** კეთილნაქმარი Z.

კეთილნაქმარობა A. ნაკეთილარი B.

**ნაკეთილარი** კეთილქმნილთაგანი ZAB.

[**ნაკერი** ნ. ხალასად ნაკერი].

**ნაკერპალი** (15. 29 საქმე[1]) კერპთ ნაზორევთაგანი ZAB.

---

[1] წყაროშია: „ნაკერპავისაგან".

**ნაკვეთი** ნ. ნაკუეთი.

**ნაკვერცხალი** ნ. ნაკუერცხალი.

**ნაკვთი** ნ. ნაკუთი.

**[ნაკთ** ნ. ჰნაკთავს].

**ნაკი** ერთსა წელიწადსა ჰქონან დღენი 365 და ჟამნი 6, ხოლო ოთხისა წლისა რა ოთხჯერ ექვს(ნ)ი ჟამ(ნ)ი შეჰკრიბო, 24 ჟამი იქნება (იქნების A), რომელ არს ერთი დღე და ღამე. ამისთვის მეოთხესა წელიწადსა 366 დღე მოვალს, რომელსა ნაკად უწოდენ. მას წელსა ფებერვალის(ა) თთვე ოცდაცხრით იქნების, ხოლო ამა 6 ჟამთა მ(რ)თელს(ა) ჟამობასა 16 წუთი აკლია, (+ ამისთვის ნაკად უწოდენ, რამეთუ ნაკი ნაკლებსა ჰქვიან Z). ესე ხალკიდონისა კრებამა(ნ) გამოიძია გამოწვლილვით (გამოიწვლილა A) ამა ოთხთა წელიწადთა შინა, რომელ ნაკსა მოუმატებენ. ამისთვის დასავლისანი ასსა წელიწადსა შინა ერთსა ნაკსა მოაკლებენ, (+ ამისთვის A) რამეთუ ყო(ვ)ელთა ნაკთა დართვასა თთვენი წინარე მიჰყვანან, ვინათგან მარტსა 25 სწორდებოდა დღე და ღამე, და აღმოსავლისანი აწ ათსა მარტსა იტყვიან გასწორებასა. ეს(ე)ოდენი წა(რ)უწევია ნაკსა, ამისთვის დასავლეთისა თთვის დადეგი ათერთმეტითა დღითა უწინარეს დადგების აღმოსავლელთაგან ZA.

ერთსა წელიწადსა ჰქონან დღენი 365 და ჟამნი 6. ხოლო ოთხთა წელთა რა ოთხჯერ ექვსნი ჟამნი შეჰკრიბო, 24 ჟამი იქმნებიან, რომელ არს ერთი დღე და ღამე. ამისთვის მეოთხესა წელიწადსა 366 დღე მოვალს, რომელსა ნაკად უწოდენ. მას წელს ფებერვალის თთვე ოცდაცხრა დღე იქნება. ხოლო ამა ექვსთა ჟამთა მთელს ჟამობასა ათექვსმეტი წუთი აკლია. ესე რომანელთა ბრძენთა გამოუწვლილავთ და ამა ოთხთა წელთა შინა, რომელ ნაკთა მოუტანებენ. ასთა წელიწადთა შინა ერთსა ნაკსა მოაკლებენ, ამისთვის რამეთუ ნაკთა დართვასა თთვენი წინარე მიჰყვანან. ვინათგან პირველად მარტსა ოცდახუთსა სწორდებოდა დღე და ღამე, და აღმოსავალნისანი აწ ათს მარტს იტყვიან განსწორებასა. ესოდენი წარუწევია ნაკსა. ამისთვის დასავლეთისა თთვისა დადეგი ათერთმეტითა დღითა უწინარეს დადგების აღმოსავლელთაგან B. ერთსა წელიწადსა ჰქონან (თ)თვენი იბ, შვიდეულნი ნზ, დღენი ტჲე, ჟამნი ვ. ხოლო ოთხთა (ოთხსა Cb) წელიწადთა რა ოთხჯერ ექვსნი ჟამნი შეჰკრიბო, კდ ჟამი იქმნების (იქნება Cq), რომელი იქმნება (იქმნების Cq) ერთი დღე და ღამე. ამისთვის მეოთხესა წელიწადსა ტჲვ დღე მოვა, რომელსა ნაკად უწოდენ. მას წელსა ფებერვალის თთვე ოცდაცხრა დღე იქმნება (იქნების Cq). ხოლო ამა ექვსთა ჟამთა მრთელსა ჟამობასა ათექვსმეტი წუთი აკლია, რომელი-ესე ჰრომაელთა ფილასოფოსთა გამოუწვლილავსთ და ამა ოთხთა წელთა (წელიწადთა Cq) შინა ერთის დღის მომატება ნაკისა ასსა წელთა შინა ერთს(ა) ნაკის დღეს მოაკლებენ, რამეთუ ესრეთ იტყვიან: ნაკისა დამატებულთა დღეთაო, თვენი წინარე მიჰყვანანო, ვინათგან პირველად მარტსა ოცდახუთსა სწორდებოდა დღე და ღამეო და აწე ათსა მარტსა იტყვიან განსწორებასა აღმოსავლეთისანიო, ეს(ე)ოდენი წარსწია ნაკმაო(ნ)ო. ამისთვის (ჰ)რომა-

ელთა თვის-თავი ათერთმეტი დღით უწინარეს დადგების აღმოსავლეთელთაგან Cbq. ერთსა წელიწადსა ჰქონან თვენი იბ, დღენი ტჲე, ჟამნი ვ. ხოლო ოთხსა წელიწადსა რა ოთხჯერ ექვსი ჟამი შეჰკრიბო კდ ჟამი იქნება, რომელი იქმნების ერთი დღე და ღამე. ამისთვის მეოთხესა წელიწადსა ტჲვ დღე მოვა, რომელსა ნაკად უწოდენ, მას წელსა ფებერვალის თვე ოცდაცხრა დღე იქნების, ხოლო ამა ექვსსა ჟამსა მრთელსა ჟამობასა ათექვსმეტი წამი აკლია, რომელი-ესე რომაელთა ფილასოფოსთა გამოუწვლილავთ და ამა ოთხსა წელიწადში ერთის დღის მომატება ნაკისა, ასსა წელიწადში ერთს ნაკის დღეს მოაკლებენ, რამეთუ ასრე იტყვიან: ნაკისა დამეტებულთა დღეთაო თვენი წინარე მიჰყვანანო, ვინადგან პირველად მარტსა ოცდახუთსა სწორდებოდა დღე და ღამეო, და აწ ათსა სწორდებისო, ესოდენი წარსწია ნაკმაო. ამისთვის მათი თვის-თავი ათერთმეტითა დღითა უწინარეს ჩვენსა დადგების. D. ერთსა წელიწადსა ჰქონან თვენი იბ, შვიდეულნი ნბ, დღენი ტჲე და ჟამნი ვ. ხოლო ოთხსა წელიწადსა რა ოთხჯერ ექვსი ჟამი შეჰკრიბო, კდ ჟამი იქნება. ამისთვისცა მეოთხე წელიწადსა ტჲვ დღე მოვალს, რომელსა ნაკად უწოდენ. მას წელსა ფებერვლის თვე ოცდაცხრით მოვალს. ხოლო ამა ექვსსა ჟამსა ათექვსმეტი წამნი აკლიან მრთელს ჟამობასა ზედა, რომელ-იგი ბრანჯთა ფილასოფოსთა გამოუწვლილავთ და აღურაცხიათ და ასსა წელიწადსა შინა ერთი დღე დააკლდების. ამისთვის ესე ნაკის დღე უქმარ უყოფიათ და თვის დადეგი ათითა დღითა წინარე წაუწევიათ რიცხვის სისწორისათვის E.

ნაკი ნაკლები ZAB.

ნ. ნაკიდ.

ნაკიდ (ნაკიდ და ნაკი Cbq, ნაკიდ. ნაკი D) მოკლებული ZAB.

მოკლებულად ითქმის Cbq. ნაკიდ და ნაკი მოკლებულად ითქმის D.

ნაკიდები კიდებულყოფილი ZAB.

ნაკიდ, ნაკი ნ. ნაკიდ.

ნაკითხი კითხვაქმნილი ZAB.

ნაკლები საზომი ანუ რიცხვი აკლდეს, ნაკლებად ითქმის ZAB.

ნაკლებად ითქმის საზომსა ანუ რიცხვსა აკლდეს Cbq. განუმარტავია DE.

ნ. ნაკი, ნაკლული.

ნაკლულევანი (2 მჯულ. 8, 9) ნაკლულიანი Z.

(2 მჯულ. 8, 9) ნაკლებიანი Aa.

ნაკლული სიტყვა ანუ ჭკუა აკლდეს, ანუ ჭურჭელი სავსე არ იყოს ZAB.

ნაკლული არს სიტყვასა ანუ ჭკუასა ანუ სავსესა ჭურჭელსა აკლდეს Cb. ნაკლულია სიტყვა ანუ სავსესა ჭურჭელსა აკლდეს Cq. ნაკლებად ითქმის საზომსა ანუ რიცხვსა აკლდეს; ხოლო ნ ა კ ლ უ ლ ა დ — სიტყვასა ანუ სავსესა ჭურჭელსა აკლდეს D. ნ ა კ ლ ე ბ ი ითქმის ყრმა დღე ნაკლებ არს, ანუ ლარისათვის სამოსლად ნაკლები; ხოლო ნ ა კ ლ უ ლ ი ჭური და ჭურჭელი, საწდე და სტამნი და ეგევითარნი; არამედ ა კ ლ ს ზოგად ორთავესათვის ითქმის და ორთავე შესრულებსცა E[1].

ნაკოდალი ნაკვეთ-ნაჭერი ხეთა Z.

განუმარტავია A.

ნაკორდალი ნარბილი ZAB.

[1] განმარტება E-ში გადახაზულია.

**ნაკრავი** ნაცემარი (+ მახვილისა Z) ZA.

კრვაქმნილი B.

**ნაკრაული** გამონაკრავი რამ Z.

გამონაკრავი რა(ჲ)მე A. გამონაკრავი B.

**ნაკრაული** მახვილცემული Z.

მახვილის ნაცემი AB. გამოკრული, ვინა მახვილნაცემი Cb.

**ნაკრტენი** ფრინვლის ბუმბული ZA.

ფრინვლის ბალანი B. ბუნბული Cb. ბუმბული CqDE.

**ნაკრული** ნაკლული ZAaB.

ნაკლული გინა შეკრულყოფილი AB.

**ნაკრული** კრულებამილებული Z.

**ნაკუეთი** (ნაკვეთი ZADE; ნაკუწთი ZA) მოჭრილთაგანი ZAB.

ნაკვთი, (+ მონაკვეთი Cbq) CbqD. განუმარტავია E.

ნ. სჭიმა.

**ნაკუერცხალი** (ნაკუწრცხალი ZAB, ნაკვერცხალი DE) (+ 18, 18 იოანე ZA) ცეცხლის ნაკვეთი ZABCb.

განუმარტავია CqDE.

ნ. სანაკუერცხლე, ცეცხლი.

**ნაკუწთი** ნ. ნაკუეთი.

**ნაკუწრცხალი** ნ. ნაკუერცხალი.

**ნაკუთალი** Cb.

ნ. გაზა.

**ნაკუთი**[1] ტანადობა-შვენებით გაწყობა Z.

ტანადობის გაწყობა ABCbq. განუმარტავია DE.

**ნაკუთი** ნაკვეთი, გინა ნაკვთი A. მონაკვეთი. ვინა ნაკვთი. ნაკვეთთაგანი რომელნიმე წრფელი ღრამმნი არიან. რომელნი მარტივითა და წრფელითა წარზიდულითა შექმნილ იყვნენ, ხოლო რომელნიმე ღრამმ-ღვლარჭნილნი, რაოდენნი იკანდულად ღვლარჭნილთა წარკრულთაგან შემზადებულ იყვნენ B.

ნ. ნაკუთი, ნაქუთი, ჰნაკთავს.

**ნაკუკი** ხილთ (ხილებთა A) გული გურკათ(ა) საცავი ZA.

ხილების გული გურკათ საცავი B. ვაშლთა, სხალთა, კომშთა და მისთანათა გული არს გურკის საცავი Cb ვაშლთა, სხალთა, კომშთა და მისთანათა გული არს და არა გურკა Cq ნაკუკი არს ვაშლისა, სხლისა, კომშისა გული, არა გურკა D. ვაშლის გული E.

**ნაკულევი** კვალად მყოფი Z.

**ნაკულევი** კვალად ნაქმარი Z.

კვალმყოფელი; ნაკულევი—კვალად ნაქმარი AB.

**ნაკურთენი ქეცის** მსგავსად რა სიშიშვლით გლახაკსა კორცი შეჰქნოდეს ZA.

ქეცივით რამ ეკრას გლახაკთა B. სიგლახაკით ქეცი რომ ეკრას Cbq იოვანე მოწყალის: „ვპოვე ცხლი, რომლისა მიერ განვიყარე სიგლახაკის ·ნაკურთენი“[2] Cq.

განუმარტავია D.

**ნაკურთხი** კურთხევამილებული ZAB.

**ნაკურცხალი** ნაწველარი ZB.

შდრ. კრცხალი.

**ნაკუფხალი** კუფხლის ანაგლეჯი Z.

კუფხლის ნაწყვეტი Aa.

**ნალახური** (ნალახვრი AB) ლახვრის (ლახვართ B) ნაკრავი ადგილი ZAB.

**ნალესი** ლესვანაქმარი Z.

ლესვაქმნილი AB.

---

[1] ნუსხებშია: „ნაკვთი“. [2] Cq-ში წყაროს დასახელება და მოწმობა გადახაზულია.



**ნალეწი** (+ 30, 14 ესაია Aa) ლეწვანაქმარი (ლეწვაქმნილი A) გინა დამსხვრეულთაგანი ZA.

ლეწვაქმნილი B.

**ნალი** სხვათა ენაა, ქართულად საჭედარი და ლუმბა ჰქვიან ZAB.

(უქმ.) ნალი არა არს ქართული. არამედ საჭედარი და ლუმბა (+ ჰქვიან Cbq) CbqD. განუმარტავია E.

**ნალია** სალომე სახლი, ფაცხა ZA.

სალომე ფაცხა BCbqDE.

ნ. სახლი.

**ნალმობი** ნატკივარი Z.

ნატკენი AB.

**ნალო** ესე არს ეტლის მაგიერ ზამთარ საჯდომი უთვალო, მარჴილივით თოვლზედ სათრევი Z.

ესე არს ეტლის მსგავსად საჯდომი უთვალო, მარჴილივით თოვლზე სათრეველი საზამთროდ A. ესე არს ეტლის მსგავსი უთვალოდ თოვლზედ სათრევი, ზამთარ საჯდომელად B. ურმის და მარჴილის ბოლოს სათარი Cb.

ნ. მარჴილი, ურემი.

**ნალოცვარი** ლოცვაგარდაქდილი Z.

ლოცვანაქმარი AB.

**ნალოცი** ლოცვად მდგარი Z.

**ნალტოლვარი** გარდანახვეწი ZA.

ლტოლვაქმნილყოფილი, გარდანახვეწი B.

**ნალხენი** ლხინებაქმნილი Z.

ლხინებაქ(მ)ნილყოფილი AB.

**ნალხინები** ლხინებაქმნილყოფილი Z.

[**ნამაგი** ნ. ანდერძნამაგი (წერილ-თანაც)].

**ნამამამთილარი** მამამთილყოფილი ZAB.

**ნამარგლი** მარგლით მოფხვრილი (+ შამბი ZA) ZAB.

**ნამარხევი** (1, 12 სოფონ.) მიბარებული ZAa.

**ნამარხულევი** მარხულობანაქმარი Z.

**ნამგალა** (ფრინ.) მერცხალს ჰგავს. ვერ დაჯდება ZA.

(ფრინ.) BCbqD. (ფრინ.) ციალა E

ნ. მერცხლის-მდევარი.

**ნამგალი** მანგალი ZABD.

მანგალი ყანის მოსაჭარი Cbq.

შდრ. მანგალი.

**ნამდვილი** ნ. ნამდჳლი.

**ნამდვილმყოფი** ნ. ნამდჳლმყოფი.

**ნამდჳლი** (ნამდვილი CqD) ჭეშმარიტი (ჭეშმარიტივით Z) გინა უცილო ZAB.

ნანდვილი. ხოლო ნანდვილი და ნამდვილი არს ჭეშმარიტი, გინა არაცილიანი: ნამდვილვე—ნამდვილევისათვის, ჭეშმარიტი—ჭეშმარიტისათვის Cbq. ნანდვილი. რამეთუ ნანდვილ არა რმა განყოფილებენ, არამედ ყოველნი ჭეშმარიტებენ. ნამდვილევე — ნამდვილევისათვის. ჭეშმარიტისა—ჭეშმარიტისათვის, ნამდვილევე არს ჭეშმარიტი D.

შდრ. ნანდჳლი.

**ნამდჳლი ნამდჳლისაგან ჭეშმარიტი ჭეშმარიტისაგან)..... არიოპაგელი) ZA.**

**ნამდჳლი ნამდჳლისათვის**[1] ჭეშმარიტი ჭეშმარიტისათვის B[2].

---

[1] ნუსხაშია: „ნამდჳლი ნამდვილისათჳს“. [2] განმარტება გადახაზულია.



**ნამდჳლმყოფი** (ნამდვილმყოფი B) კავშირის თავს Z[1].

ჭეშმარიტად მყოფი (კავშირის თავს[1]) A. ნამდვილ საჭირო, საჭიროსთან ნახე B.

**ნამდჳლსაჭირო** საჭიროსთან ნახე ZA.

**ნამეგობრალი** მეგობარყოფილი ZAB.

**ნამეტნავი** (+ 7, 7 დანიელ Z) ზომაზე მეტი ZB.

(+ 1 ნემეს[2]., 7, 7 დანიელ Aa) ზომაზედ მეტი A. მეტი მას ზედა Cb. ნ. სანამეტნაო.

**ნამეფარი** მეფეყოფილი ZAB.

**ნამეხარი** (ნამეხუარი AB) მეხნაცემი ადგილი ZB.

ადგილი მეხნაცემი A.

**ნამი** სხვათა ენაა, (+ ქართულად A) ტ ე ნ ი ჰქვიან ZA.

სხვათა ენაა, ტ ე ნ ი ჰქვიან ქართულად B.

**ნამკალი** (7, 1 მიქია) ყანა მომასგლული (მონამგლული Za) ZAa.

**ნამკესი** წვრილი (წვლილი BE) ნაჭერი ZBE.

წვრილი (წვლილი CbqD) ნაჭ(ე)რები ACbqD.

**ნამკი** ნამკობი, შემკული ZA.

ნამკობი BCb.

**ნამკობი** შემკული ZA.

**ნამონები** მონაყოფილი ZAB.

**ნამორი** ძელის მონაკვეთი, გიშა მომ(გ)რგვალებული ZAB.

დამგრგვალებული CbqD. განუმარტავია E.

**ნამოყურალი** (ნამოყვრალი B) მოყვარეყოფილი ZAB.

**ნამოძღურალი** მოძღვარყოფილი ZAB.

**ნამრუშალი** (ნამრუშები B) მრუშებანაქმარი ZB.

მრუშებაქმნილი A.

**ნამურდი** ქვა ცისფერი Z.

ქვაა არს (ქვაა B) ცისფერი AB. მძივია ცისფერი Cbq. მძივის სახელია D. ერთი მძივია E.

**ნამუსი** ქართულად პ ი რ ი ს-წ ყ ა ლ ი (+ და A) არაბულად შ ჯ უ ლ ი ZAB.

ქართულად პ ი რ ი ს-წ ყ ა ლ ი, ხოლო არაბულად ს ჯ უ ლ ი Cbq. განუმარტავია DE.

**ნამუსრი** (+ 15, 20 მათე ZA) ნამტვრევი ZABCbqD.

**ნამღერი** (10, 15 იერემ.) ნათამაშევი ZAa.

**ნამყენი** ხე ხეზე შეძერწული Z.

ხე ხეზე(დ) შე(ს)ძერწო AB. სხვა ხე სხვა ხეზე დარგული Cbq. განუმარტავია D. (ხე) E.

**ნამყოფი** მუნყოფილი, ის ყოფილი ZAB.

**ნამშჳდობარი** (ნამშვიდობარი ZB) მშვიდობაში ყოფილი ZA.

მშვიდობად ყოფილი B.

**ნამჭევრი** სიტყვა მჭევრთ ნაუბ(ნ)არი ZA.

მჭევრთა სიტყვათაგანი B.

**ნამხი** კავშირი[3] ZABCbqDE.

**ნამჴედრალი** (ნამჴედრი B) მჴედარყოფილი ZAa.

მჴედრად ყოფილი Ab. მჴედრობად ყოფილი B.

**ნამჴევლარი** მჴევალყოფილი ZAB.

---

[1] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, გვ. 3, 14). [2] მითითებულ ადგილს იხმარება: „მეტად". იხ. ნემესიოს ემესელის „ბუნებისათჳს კაცისა" (გვ. 4, 7). [3] იხ. იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, გვ. 203, 31).

**ნამქეცავი** (+ 31, 39 დაბად. Ab) მქეცის(ა)გან დაკოდილი ZA.
მქეცთაგან ნაკბენი B.

[**ნან** ნ. დაანანა, დანანება, ინანე, მენანე, მოუნანებელი, სანანელი, სინანული, უნანელი, შენანება, შეუნანებელი].

**ნანა** სანდომი (+ საამო Z) ZA.
სანდომელი BCbqD. საყვარელი E.

**ნანარი** წყნარი და სანდომი ZA.
წყნარი და სანდომი B. წყნარი Cb.
ნ. დაუნანარებია, ნარნარი, უნანარესი.

**ნანდი** ნადი ZAB.

**ნანდჳლი**[1] (ნანდვილი ZCqD, ნანდვილვე E) (+ 22, 37 რიცხ. ZA) ნამდვილი ZAB.
უსაცილოდ CbqD. უთუოდ E.
ნ. ნამდჳლი.

**ნანქერი** თოვლი ქარისაგან შეგროებული Z.
თოვლი(ს) ქარისაგან (ქართაგან Cbq) შეყრილი ABCbq. განუმარტავია DE.
ნ. თოვლი.

**ნაობლარი** ობლად ზრდილი ZAB.

**ნაოთხალი** (+ 23, 13 ლევიტ. ZAa) ოთხისაგან ერთი ZAB.
ნ. ლიტრა, რუბი.

**ნაომარი** ომგარდაქდილი ZAB.

**ნაორღუენი**[2] ნიავლვარი Cb.

**ნაოტები** ოტებული, გაქცეული Z.
ოტებაქმნილი (+ გაქცეული A) AB.

**ნაოფლარი** (ნაოფლი AB) ოფლნადენი ZAB.

**ნაოჴი** (5, 27 ეფეს.) მოფხუწვით (მოფხუწვილივით AB) ნაწყოპი ZAB.
ნაოპი (+ ესე ითქმის D) მოფხუწვილი, გინა ნაწყობი CbqD. ეფესელთა: „ნაოჴ ბრძვილ“. E.

**ნაოჴი** იგივე ZAB.
მოფხუწვილი E.

**ნაოჴიანი** მოფხუწვით ქმნილი Z.

**ნაოჭარი** ოჭრად დარჩომილი ZAB.

**ნაპარევი** პარვით მონაშოვი Z.
პარვით ნაშოვნი (+ 31, 39 დაბად. Ab) AB.

**ნაპარსი** პარსვით მონაძარცვი ZAB.

[**ნაპერწკალი** ნ. ნაბერწკალი, ნაბერწყალი].

**ნაპირები** პირობით ნათქვამი ZAB.

**ნაპირი** ზოგად ყოველთა კიდეთა სახელი არს ნაპირი. ხოლო ზღვათა და წყალთა ნაპირსა ეწოდების კიდე; ხოლო ფიცართა და მისთანათასა გნდე; მახვილთა და მანგალთა ყუათა ნაპირსა ნიღრი, რომელიმე გნდესა უწოდენ; სასმისთა და ფიალათა ნაპირსა ბაკო; დიდთა ჭურჭელთა და ნავთა ნაპირსა ეწოდების ქიმი; ნაქსოვთა და ლართა ნაპირსა ნაწიბური; ხოლო კიდურიცა ყოველთათვის ნაპირად ითქმისვე Z.
ზოგად ყო(ვ)ელთა კიდეთა სახელი არს ნაპირი. ხოლო ზღვათა და წყალთა ნაპირსა ეწოდების კიდე; ხოლო ფიცართა და მისთანათა ნაპირსა გნდე; მახვილთა და მანგალთა ყუათა ჩაპირთა ნიღრი, რომელიმე გნდეს უწოდენ; სასმისთა და ფიალათა ნაპირსა ბაკო და სხვა-

[1] წყაროშია: „ნანდჳს“. [2] ნუსხაშია: „ნაორღვენი“.



თა დიდთა ჰურჰელთა და ნავთასა და მისთანათასა ეწოდების ქიმ; ხოლო ნაქსოვთა და ლართა ნაპირსა ნაწიბური; კიდურიცა ყოველთა ნაპირად უთქვამსთ A. კიდე. ზოგად ყოველთა კიდეთა სახელი ნაპირი არს და უფროსად ზღვათა და წყალთა: ხოლო ფიცართა და მისთანათა ნაპირსა ეწოდების გნდე; ხოლო მახვილთა და მანგალთა ყუათა ნაპირთა უწოდენ ნიღრთა, რომელნიმე გნდეთა; ხოლო სასმისთა და ფიალათა ნაპირთა ბაკოთა და სხვათა დიდთა ჰურჰელთა და ნავთა, ვარცლთა და მისთანათა ეწოდების ქიმ; ხოლო ნაქსოვთა და ლართა ნაპირსა ნაწიბური, არამედ კიდური ყოველთავე სახელი არს B. კიდე CbqD. განუმარტავია E.

ნ. ვნაპირობ, სანაპირო.

**ნაპოვარი** პოვნაქმნილი ZA.

პოვნილი B.

**ნაპოვნი** იგივე ZA.

პოვნაქმნილი B.

**ნაპოხარი** პოხილყოფილი ZAB.

**ნაპრალი** (2, 19 ესაია) განახეთქი ZA.

(+ 2, 19 ესაია BCb) განხეთქილი BCbqD. კლდე განახეთქი E.

**ნაპყრობი** ნაპყრალი ZAB.

**ნაჟვი** ნ. ნაჟჳ.

**ნაჟური** ძირის დანარჩომი Z.

ნაწრედი AD. ნაწრეტი BCbq. ფსკერში მდგარი E.

ნ. სანაჟურე.

**ნაჟჳ** (ნაჟვი BCbqDE) (ხე). (2 ნეშტ. 9, 27) ხულია ფიჭვივით Z.

(ხე) (2 ნეშტ. 9, 27) AB. (ხე) CbqDE.

**ნარაჯი** შაქრითა და თაფლითა ხილებთა და მათს ქერქთა დუღებით ჩადებულს შეინახვენ, როდესაც უნდეს საჭმლად Z.

ესე არს შაქრითა (+ და A) თაფლითა ხილებთა (ხილებს B) შეაგბობენ შესანახავად AB. ნარაჯი არს შაქართა (შაქრითა CqD) ანუ თაფლითა ხილი ამზადო, ანუ ქერქი ხილისა მონადუღ(რ)ად შესანახავად, ოდესცა გინდეს CbqD. ესე არს თაფლითა გინა შაქრითა ხილი ამზადო შესანახავად და საჭმლად გამონადუღად E.

ნ. გამოზრდილი, მწნილი.

**ნარბევი** წანართმევი, ნაფორიაქალი Z.

ნაფორიაქალი AB.

**ნარბენი** სირბილნაქმარი ZAB.

**ნარბილი** კორდი ნაჭნავი ZAB.

ნაკორდალი CbqD. განუმარტავია E.

შდრ. კრცხალი.

**ნარბოლი** რბენილი Z.

ნარბენი AB.

**ნარგიზი** (ბალ.) (+ 2 სიბრძნე Z) ZABCbqDE.

[**ნარდად** ნ. მარდა].

**ნარდი** სამორინოს სამღერელი(ა) (სამღერალი Aa) ZA.

სამღერელი B. მორინე(ა) CbqD. განუმარტავია E.

**ნარდი** (ბალ.) (14, 3 მარკოზ) ყვავილია სუნნელი (+ და მრავალფერი Z), რომელსა სპარსნი სუმბულს უქმობენ ZA.

(ბალ.) (14,3 მარკოზ) ყვავილია, რომელსა თურქნი სუმბულს უქმობენ B. (ბალ.) ყვავილია, რომელსა სპარსნი სუმბულს უქმობენ Cbq. (ბალ.) ყვავილია D.

ნ. სუმბული.

**ნარდიონი** (4, 14 ქება) სუნნელი ზეთი ნარდისა(გან) ZA.

(4, 14 ქება) სუნელი ზეთია B. ზეთი (ზეთის D) სუ(ლ)ნელი CbqD. ერთათ შეკრება სულნელთა E.

[**ნარდის ფიცარი** ნ. ტაბლი].

**ნარდომი** ვასავრდომელქმნილი ZA.

გასავრდომელი B.

ნ. ვანარდომე.

**ნარდომყოფა** სხვა კათიღორ.[1]: „ნარდომყოფა"; „იგიცა თანა ვანარდომნე"; (+ „ვითარ მტყუარნი და ნარდომი და რაკანი" Cb) CbqD.

**ნართაული** (+ 12, 38 გამოსლ. ZAa) ზედდართული ZABCbqDE.

ნ. ისახელნართაულა.

**ნართევი** (2, 12 ივდით) ჯარი მომატებული ZAB.

ჯარი ნამეტნავი (+ ივდით 2, 12 Cb) Cbq. ჯარი ნამეტანი D.

**ნართი** მორთული, ძალ(ნ)ი საკრავთა ZAa.

მორთული AbB.

[**ნარი** ნ. ნა].

**ნარი** (ბალ.) ეკლიანი ბალახი (+ ლობე გინა გალავანი Aa) ZA.

(ბალ.) BCbqDE.

ნ. ნარჩიტა, ნარცეცხლა.

**ნარი** ესე იგი გალავანი ანუ ციხე Aa.

**ნარიგები** რიგნაქმარი ZAB.

**ნარიდები** რიდებაქ(მ)ნილი ZAB.

**ნარიკი** რკინის კვერის წვრილი (წვლილი Cbq) თავი ZACbq.

რკინის კვერის უწლო თავი B. კვერის წვლილი თავი DE.

**ნარინ** (+ ქართლის ცხ.[2] Z) მეფის პირი ZAa.

**ნარინჯი** (ხე) ZABCbqDE.

**ნარკენი** კაცი ნაჭიდები (ნაჭიდარი A) ZA.

რკენნაქმარი B.

**ნარკნი**[3] (თევზ.) რომელ არს სელანი Z.

(თევზ.) რომელსა ჰ(რ)ქვიან სელანი (სელაჰინ B) AB. (თევზ.) CbqDE.

[**ნარმა** ნ. ნიტრიონი].

**ნარნარი** (ნარნარი, ნანარი D, ნარნარი თუ ნანარი E) ნანარი ZAB.

ნელი და წყნარი (+ და სანდომი Cq) Cbq. ნანარი. არს ნელი და წყნარი, სანდომი D. ნელად და მდაბლად თქმა სიტყვისა თუ ქმისა E.

ნ. ნანარი.

**ნარუდუნევი**[4] (23, 29 ეზეკ.) რუდუნებით ნაშოვნი ZAa.

**ნარუქი** პირველნაყოფი, პირველქმნილი და შემოღებული საქმე, უცხო და ახალი ქელოვნებით Z.

ესე ითქმის პირველნაყოფთა, გინა პირველგამოჩინებულს ნაქსოვთა ანუ მისთანათა პირველად მოღებულისათვის A. პტული არს პირველნაყოფი რაჲც იყოს, რომელსა სპარსნი ნუგბარს უწოდენ, ნარუქი არს ანუ კაცი, ანუ კუმაშთაგანი. ანუ ილეკროთაგან შემზადებული რამე, პირველ შემოღებული რამე B. ნარუქად ითქმის პირველად რაჲც ჴილი, ანუ სხვაი რაც რამ (რომ Cb) ნაყოფთაგანი მოეძლვნას კეთილთაგანი, (+ რომელ არს ნუგბარი Cb) Cbq. განუმარტავია DE.

---

[1] შდრ. A—250, 150 v, 8. [2] შდრ. ქართლის ცხ-ბა, ს. ყაუხჩიშვილის რედაქციით, წიგნი II, გვ. 196, 3. [3] აღებულია ბასილი დიდიდან („ექუსთა დღეთათჳს"), გამოც. პ. კახაძისა, გვ. 81, 15. [4] წყაროშია: „ნარუდუნებნი".



**ნარქენი** რქით ნაჯგვლემი ZAB.

**ნარღუევი** დარღვეულთაგანი ZA.
რღვეულთაგანი B.

**ნარჩევი** რჩევანაქმარი ZA.
რჩევაქმნილი B.

**ნარჩევი** დარჩეულთაგანი Z.

**ნარჩენი** დარჩენილთაგანი ZAB.

**ნარჩიტა** (ფრინ.) ZABCbqDE.

**ნარჩოლი** რჩოლილი ZAB.

**ნარჩომი** გარდ(ა)მეტებული ZB.
გარდამატებული A.

**ნარცეცხლა** (ბალ.) ZABCbqD.
ნარცხვა ხეთქება B.
ნ. დანარცხება.

**ნარცხი** ნარეცხი ZAB.

**ნარძლევი** რძალყოფილი ZAB.

**ნარწმუნები** სარწმუნოებანაქმარი Z.
სარწმუნოებაქმნილი AB.

**ნასადგომარი** სადგომთა ადგილი ZAB.

**ნასაზრი** მოსაზრულქმნილი ZA.
მოსაზრული B.

**ნასამალი** მესამედი ZABCb.

**ნასამართლევი** სამართალქმნილი ZAB.

**ნასარი** (ხე) თეთრი ვარდი, წვრილი (+ სუნნელი Z) ZA.
(ხე) წვლილი თეთრი ვარდი B. მორონის სუ(ლ)ნელი(ა) CbqDE.
ნ. ნასრანი.

**ნასაქმი** მის მიერ ქმნილი (ქმნული B) ZAB.

**ნასახლარი** სახლყოფილი ZAB.

**ნასახური** სახეგა(ნ)ლეული, გინა წარსაქოცელი Cbq. სახეგა(ნ)ლეული DE.

**ნასვამი** ნ. ნასუამი.

**ნასთი** დასთულ(ნ)ი ZAB.

**ნასი** ვერქეთილი ZABCbq.
არაკეთილი D. (უქმ.) E.
ნ. მენასა, უნასი.

**ნასიკეთვარი** კეთილნაქმარი ZAB.

**ნასკუ** (ნასკვი ZBCbqDE) გამონასკული ZA.
გამოსკვნილი B. სკული (+ გამოსკვნილი Cbq) CbqDE.
ნ. მონასკვება.

**ნასოფლარი** სოფელყოფილი ZAB.

**ნასრანი** (ხე) ნასარი, თეთრი ვარდი(ა) სუ(ნ)ნელი ZAB.
ნ. ადრაგუნი, ნასარი.

**ნასრევი** ნასროლი ZAB.

**ნასროლი** შეტყორცილი ZA.
სროლაქმნილი B.

**ნასრული** (2 შჯულ.) წარმართნი, რომელთა აწვავებენ საიდუმლოთა ეშმაკისათა, მას მ ა ს რ უ ლ ი (მ ა ს რ უ ლ ა დ Za) ეწოდების და რომელნი ისწავლიდენ (ისწავებდენ Aa), იგი არს ნ ა ს რ უ ლ ი ZAa.

**ნასუამი**[1] სმული, სმაქმნილი Z.
სმაქმნილი A. სმული B.

**ნასუქარი** სუქებით ზრდილი Z.
განუმარტავია Aa.

**ნასყიდი** სყიდვით ნაშოვნი Z.
სყიდული AB.

**ნასწავები** (ნასწავლები AB) ნასწავლები, სწავლამიღებული Z.
სწავლამიღებული A. სწავლაქმნილი B.

**ნასხამი** (ნასხამნი Cbq, ნასხმანი D) ასო ასოთა მობმული; ნ ა ს ხ ა მ ი — ხილი მრავლად ბმული; ნ ა ს ხ ა მ ა დ ითქმის სა-

---

[1] ნუსხებშია: „ნასვამი“.

კუხი და ტყავ-კაბა კმარებული, გინა რა ნოტიო რამ ზედ დასხმოდეს Z.

ასო ასოთა მობმული; ნ ა ს ხ ა მ ი — ხილი მრავლად ბმული; ნასხამად ითქმის საკუხი და ტყავკაბა კმარებული; ნ ა ს ხ მ ი არს, რაჲც ზედ დასხმოდეს. A. ასო ასოზე ბმული; ნ ა ს ხ ა მ ი — ხილი მრავლად ბმული; ნ ა ს ხ ა მ ი ითქმის საკუხი, ტყავ-კაბა კმარებული; ნ ა ს ხ ა მ ი ითქმის, ზედ დასხმოდეს რამე B. ასოტანი Cbq. ასონი D. განუმარტავია E.

**ნასხდომი** მრავალთ ნაჯდომი ZAB.

**ნასხლევი** (3, 46 დანიელ) რტო მონაკვეთი ZAB.

**ნასხლეტი** ნასროლი რა მოხვდეს და აისხლიტოს (+ და სხვაგან ეცეს Z) ZA.

**ნასხმანი** ნ. ნასხამი.

**ნასხოვარ** (+ 5, 24 ტობია ZAB) ჭირის ნაცვალი (სანაცლო AB) ZABCq.

ნაცვალი (ტობია 5, 24) Cb. ტ ო ბ ი თ ა: „ყოველი ვეცხლი ვეცხლსა ეწიოს, არამედ ნასხოვარ იყავნ ძისა ჩემისა, ვითარცა მოცემულ არს ჩემდა“ D[1].

**ნასხურ**[2] (1 კორინთ. 4, 13) (+ ესე არს AB) ალსაწბელ, წარსაქოცელ, გინა იგივე ნასხოვარ(ი) ZAB.

**ნასხურები** სხურებულქმნილი ZA.

სხურებაქმნილი B.

**ნატა** თალათინი, მოქნილი ტყავი Z.

მოქნილი ტყავი, თალათინი A. ტყავი. მოქნილი, თალათინი BCbq. განუმარტავია DE.

ნ. თალათინი.

**ნატამალი** (101, 8 ფსალმ.) მიდამო, გინა ნაოჯარი ZA.

მიდამო, გინა ნაოჯარი მისგან(ი) BCbq. გარემემო თუ ნაოჯარი D. ნაშენები E.

**ნატანები** Cb.

**ნატარები** Cb.

**ნატაცები** (22, 25 ეზეკ.) წართმ(ე)ული ZAa.

განუმარტავია Cb.

**ნატეხი** (13, 19 ეზეკ.) მონატეხი ZAa.

ნ. ცის-ნატეხა.

**ნატვირნი** ნ. ნატვრნი.

**ნატირალი** ტირილქმნილი ZA.

ტირილქმნითი B. განუმარტავია Cb

**ნატისული** (ნატისუსალი BCbq DE) (+ ნატისუსალი Z), — ბამბის წვის სუნი ZA.

ნამწვი ბამბის სუნი (სული Cbq) BCbq. განუმარტავია DE.

ნ. სიმყრალე.

**ნატისუსალი** იგივე წვის სუნი A.

ნ. ნატისული, სიმყრალე.

**ნატიფი** ესე არს სახლი, გინა საჭმელი, თუ პურები, ანუ ქელსაქმარი წმიდად და კეთილად შემზადო, რომელსა სხვანი ნ ა ზ უ ქ ა დ იტყვიან ენითა მათითა Z.

16 მ ა მ ა თ-ც ხ.[3]: „ნაზუქი აჭამა(ო)“; ვ ე ფ ხ ი ს-ტ ყ ა ო ს ა ნ შ ი[4]. „სახლი ნატიფად გებული“,—სახლი სუფთად და ნაზუქად გებული(ო) A თლილის ქვით, გინა სახე ამოჭრი-

---

[1] წყაროს დასახელება და მოწმობა Cq-ში გაღახაზულია. [2] წყაროშია: „ნასახურ“. [3] A—1105, 381 v, a. [4] შდრ. ვეფხის-ტყაოსანი, სტროფი 1336,1. [5] შდრ. A—675, 16 v.



ლად, გინა მოქდომილი; (მამათ-ცხ. 18) საჭმელი რამ არის B. მოქ-დომილი, გინა (თუ D) ლამაზი (+ გინა სახე ამოჭრილი Cb) CbqD. (ვეფხის-ტყ.) მოქდომილი, თუ შვენიერი E.

ნ. ნაზუქი.

**ნატკუეცი** (ნატკვეფი Z, ნატკვეცი BCbqD) (6, 4 რიცხ.) ჭაჭის ნაწ-ნეხი, შამანი ZA.

ჭაჭის ნაწნეხთა შამანი B. ჭაჭის გურკა (+ ნაწნეხისა Cb) CbqD.

**ნატრა** საწადლის მოთხოვა ZAB.

წად(ი)ლის მოთხოვა Cbq. განუ-მარტავია DE.

ნ. გნატრიდენ, დანატრება, ვნატრი, ინატრა, მნატრებრივთა, მნატრელი, მონატრე, სანატრე-ლი, ჰნატრა.

**ნატრიალები** Cb.

**ნატრული** საწადლის ვერმპოვნე-ლი ZA.

საწადლის ვერპოვნა B. განუმარტავია Cb.

ნ. დანატრულება.

**ნატუნტულევი** Cb.

**ნატურნი**[1] (+ 1 იოსიპოს Cb) კერ-პი გამოქანდაკებული ZABCb.

1 იოსიპოს: „ნატვირნი ღ° თთა-ნი აქვნდეს რა(ჴ)ქაელს" კერპ(ნ)ი მგონია CqD[2].

**ნატყეპი** Cb.

**ნატყვენავი** ნ. ნატყუენავი.

**ნატყლეფე** Cb.

**ნატყორცი** Cb.

**ნატყუბარი** კეცის პური Cb.

**ნატყუენავი**[3] (ნატყვენავი D) (5, 30 მსჯ.) ფორიაქქმნილი ZAB.

ტყვედრი, ფორიაქებული Cb. ტყვე-დრი, ფორიაქი CaqD.

**ნაუბარი** ნალაპარაკევი, გინა უბე-ში ნადები ZA.

უბნობაქმნილი B.

**ნაუბნარი** ნალაპარაკევი, გინა უბანყოფილი ZA.

უბნობა ქმნილი, გინა უბანყოფი-ლი B.

**ნაუნჯარი** ნასაქონლარი (ნასა-ქოლნარი AB) ZAB.

**ნაუსტარი** მინაწერყოფილი ZA BC.

**ნაუფლარი** უფალყოფილი ZAB.

**ნაუწყები** ნასწავლები Z.

სწავლებული AB.

**ნაფანტი** Cb.

**ნაფასები** ფასდადებული ZAB.

**ნაფეთი** Cb.

**ნაფენი** დაფენილქმნილი Z.

დაფენილყოფილი A. ფენილყო-ფილი B.

**ნაფერტები** (39, 26 გამოსლ.) ხვირი, თავს ვარჯის სადგმელი Z.

(+ 39, 26 გამოსლ. Aa) ხვირი ვარჯთ(ა) სადგმელი ABCD. გამოსლ. 36[4] E.

**ნაფეჭარი** Cb.

ნ. კუალი.

**ნაფირი** სხვათა ენაა, ქართულად ზრონხაკუდი ჰქვიან ZAB.

(უქმ.) CDE.

**ნაფიცი** ფიცქმნილი ZAB.

**ნაფორიაქალი** ნატაცები Z.

ნარბევი A. ნარბევთაგანი B.

**ნაფოტა** (თევზ.) ZABCDE.

**ნაფოტი** ხეთ ანახეთქი, ანათა-ლი Z.

ხეთ (ხის BCb) ანათალი ABCb. განუმარტავია CaqDE.

**ნაფრეწი** Cb.

---

[1] ნუსხებშია: „ნატვირნი". [2] Cb-ში მოწმობა და დასკვნა გადახაზულია. [3] აქედან ფრჩხილდება Ca ხელნაწერი. [4] დასახელებულ ადგილს ასეთი სიტყვა არ იპოვება.

**ნაფრთხალი** დაფრთხობილთაგანი ZAB.

**ნაფრინავი** ფრენანაქმარი ZAB.

**ნაფრცქუენი** (ნაფრცქუჱნი Z, ნაფრცქვენი A) ხილთ ანათალი ქერქი Z.

ხილის ქერქი A.

ნ. ქერქი.

**ნაფრცხენი** მცირე რამ ანახეთქი ZAB.

ნაფსალმუნევი B.

**ნაფსამი** ფსლის ნადენი ZA.

ფსელთ ნადენი B.

**ნაფუზარი** (ნაფუძარი AB) ნაფუძარი, ნასახლარი Z.

ნასახლარი AB. ნაფუძარი (+ ახლო საქნავი C) CD. განუმარტავია E.

**ნაფუშევი** მონაშალი Z.

**ნაფუძარი** იგივე [ნაფუზარი] AB.

ნ. ნაფუზარი.

**ნაფშუნეტი** წვრილად მომსხვრეული Z.

წვრილი ნამუსრევი A. ნამუსრევი წვლილი B.

**ნაფცქიალი** Cb.

**ნაფხუენი** (ნაფხვენი ZBCqDE) ნაფშვნეტის უმცირესი ნაწილი Z.

ნალეწთ (ნალეწის Cb) უმცირესი ABCb. განუმარტავია CaqDE.

**ნაქადაგები** Cb.

**ნაქადები** მოცემანათქვამი ZAB.

განუმარტავია Cb.

**ნაქალაქევი** ქალაქყოფილი ZAB.

განუმარტავია Cb.

**ნაქები** ქებაგანთქმული ZA.

ქებით გათქმული B. განუმარტავია Cb.

**ნაქვთი** ნ. ნაქუთი.

**ნაქმარი** ქმნილი Z.

ქმნაქმნილი AB.

**ნაქნარი** ქმნილი AB.

**ნაქონები** ქონებულყოფილი ZAB.

განუმარტავია Cb.

**ნაქრთამევი** ქრთამით ნაშოვარი ZA.

ქრთამით ნაქმარი B.

**ნაქრცუენი** (ნაქრცვენი[1] BCbqDE) (+ 4, 3 ქება ZAB) ნაფრცქვენი ZABCbqDE.

ნ. ნაქურცუენი, ქერქი.

**ნაქხვი** ნ. ნაქსჳ.

**ნაქსოვი** ლარი და კუმაში ZA.

კუმაში და ლარი B.

**ნაქსჳ**[2] (33, 23 ესაია) ნაქსოვი თუ შეგრეხა ZAa.

**ნაქუთი** (ნაქვთი CbqD) ნაკვთი ZAB.

შექნილობა მოქდომილი CD.

შდრ. ნაკუთი.

**ნაქურდალი** ნაპარევი გლეხურად ZAB.

ნაპარევი Cb. განუმარტავია Ca.

**ნაქურთენი**[3] (+ 30, 37 დაბად. ZA) აფსკი რამ(ე) ანაფრცქვენი (ანაფრცხვენი B) ZAB.

ნაფრცქვენივით CD. პავლეს რომ თვალიდამ გარმოსცვივდა D.

ნაქურცუენი (ნაქურცენი Ca) ნაფრცქვენი (ნაფრცხვენი Ab) ABCa.

ნ. ნაქრცუენი, ქერქი; შდრ. ნაქურთენი.

**ნაქურჩალი** ხახვთა და ნიორთ ქერქი ZAB.

ხახვთა და ნიორთ(ა) ნარჩევი ცუდი ქერქი Cab.

---

[1] წყაროშია: „ნაქურცენი", შდრ. A—51. [2] წყაროშია: „ნაქუსი", ნუსხებში: „ნაქსვი". [3] წყაროშია: „ნაქრთუჱნად".



ნ. ქერქი.

**ნალაველიანი** ბნედიანი ZABCDE.

ნ. გიჟი; შდრ. ნავლლიანი.

**ნალამევი** ღამეგამოვლილი ZAB.

**ნალამური** ღამით ქმნილი Z.

ღამე ნაქმარი AB.

**ნალარა** სხვათა ენაა, ქართულად სამბიკი და დუმბული ჰქვიან Z.

სხვათა ენაა, ქართულად სამვი-კი ანდა დუმბული ჰქვიან A. სხვათა ენაა, ქართულად სამვიკი ჰქვიან და დუმბული B. (უქმ.) CDE.

**ნალარი** ქნულთ შუა დარჩომილი კორდი Z.

ქნულთ შუა კორდი (+ დარჩომილი A) ABC. განუმარტავია DE.

**ნალბლი** (ნალბი E) (კავშ.[1]) მონა-ლები ZABCb.

კავშ.[1] CaqDE.

**ნალებვი** (ნალები Aa) შელებული ZAa.

**ნალები** სძის მონაგდები (+ პერი-საგან Z) ZABC.

განუმარტავია DE.

**ნალელვები** ღელვაქმნილი ZAB.

**ნალვარევი** ნ. ნალუარევი.

[**ნალველი** ნ. ნავლელი].

**ნალვერდალი** ნ. ნალუერდალი.

[**ნალვინევი** ნ. ხუმარი].

**ნალვლიანი** ნ. ნავლლიანი.

**ნალიტა** პირუტყვი დაჩაგრული ZAa.

**ნალუარევი** (ნალვარევი CqDE) (+ 3 მეფ. 17, 6 ZA) ქმელი ქევი ZABCDE.

ნ. ღელე.

**ნალუაწი** ღვაწლით ნაშოვნი (ნა-შოვარი A) ZAB.

**ნალუერდალი** (ნალუწრდალი ZA, ნალვერდალი CqDE) მრავალ ნაკვერცხალი ZABC.

განუმარტავია DE.

**ნაყანევი** Cb.

**ნაყარი** ირმის რქის რტო, გინა ადგილზე გაცვივნული რამ, გინა ზეიდამ დაყრილი ქვე ჩაყრილი და ამოყრილი და შიგ გაყრი-ლი Z.

ირემთ რქის რტო, გინა ადგილ-ზე(დ) ეყაროს რა(ჲ)მე, გინა ზეიდამ დააყაროს, გინა შიგ გაყრილი (+ რაჲმე A) AB. რქის შტო (+ გინა ადგილზე ეყაროს Cb) CD. რქის შტონი E.

**ნაყვა** (ნაყუა Ca) (+ 7, 18 იერემ. ZA) მეტად დაგლა ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. სანაყელი.

**ნაყოფი** (2, 3 ქება) ესე იგი არს, მისგან გამონალები, გინა ხილი, გინა ნაქმარი Z.

(2, 3 ქება) ესე (+ იგი A) არს, მისგან გამონალები, გინა ნაქმარი, ანუ ხილი AB. მისგან გამონალები, გინა ნაქმარი, გინა ხილი C. განუმარტავია DE.

ნ. ინაყოფა, პირველნაყოფი, უნაყოფო.

**ნაყოფიერი** (1, 11 დაბად.) ნაყო-ფის მომცემი ZAa.

**ნაყრი** ხვარბალთ და ცერცვთ ჩა-სახვა Z.

ხვარბლის ჩასახვა AB. ნაყრი არს

---

[1] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება, ბოლოსიტყუაჲ (II, წიგნი, გვ 209, 9 და 220, 6).

რვალსა და გრილს საშუალი C. განუმარტავია DE.

ნ. საშუალო.

**ორფერი** სხვადასხვა ფერი ZABC.

**ორფერი** (ბალ.) ZABCDE.

**ორღანო** (150, 4 ფსალმ.) საკრავია საბერვლიანი Z.

საკრავია საბერვლითა, ⌈ქართულად ნესტვმრავალი⌉ (150, 4 ფსალმ.) Aa. საკრავია საბერვ(ე)ლითა (+ 150, 4 ფსალმ. Ab) AbBC. საკრავია D. განუმარტავია E.

**ორღანო** ჭურჭელი(ა) იარაღი ZABCD.

ნ. იარაღი.

**ორშაბათი** მთოვარისა ZAB.

ნ. კვრა, მთოვარისა, შაბათი.

**ორშომო** აყირო, ქვევრით ღვინის ამოსაღები B. შდრ. ოშმე.

**ორჩოფერქა** (ორჩოფექა ABCab) მაშია წინა-უკან ქუსლიანი ZB.

მაშიაა, წინა-უკან ქუსლი აქვს A. მაშია, ქუსლი წინ და უკან ჰქონდეს Cab.

[**ორჩხოლი** ნ. ოჩხოლი, ურჩხული].

[**ორჩხომელი** ნ. ნავი].

[**ორცხობილი** ნ. პაქსიმატი].

**ორცხოელი** (ორცხოველი ABC) ესე არს კმელზე (კმელთა ზედა A) რა ცოცხალ(ი) იყოს და წყალთა შინა(ცა), არცაჲ წყალთა ოდენ იყოს და კმელთა ზედა მოკვდეს, ანუ კმელთა ოდენ იყოს და წყალთა შინა შეიშთოს ZA.

ესე არს კმელთა ზედაცა ცოცხალ იყოს და წყალთა შინა, არცაჲ წყალთა ოდენ იყოს და კმელთა ზედა მოკვდეს, ანუ კმელთა ოდენ იყოს და წყალთა შინა შეიშთოს B. შეისწავე, ვითარმედ ორცხოველობაჲ მისთვის ითქმის, რომელი (რომელთა Cb) წყალთა შინაცა ცოცხალ (ცხოველ Cb) იყოს და კმელზედაცა და არა წყალთაჲ ოდენ იყოს და კმელზედან მოკვდეს, ანუ კმელსაჲ ოდენ იყოს და წყალთა შინა შეიშთვებოდეს C.

[**ორძალი** ნ. სორძლე].

**ორძილი** აღორძინება ZA.

ნ. აღორძინება, განორძნდების, ორძის, სიორძლე; შდრ. ღორძინი.

**ორძის** აღორძ(ი)ნდების ZAB.

[**ორწილი** ნ. მეორწილე].

**ორხოვა** ხაოიანი საფენი ZAB.

ორხაო,. ქვეშ საფენი C. განუმარტავია DE.

ნ. ტერი; შდრ. ნოხი.

[**ორხუა** ნ. ტერი].

**ორჯოიკი** (ბალ.) არჯაკელი ZABCE.

(ბალ.) არჯაკელი, ⌈მხალია⌉ D.

**ოსარო** თევზის საპყრობი ZA.

თევზთ საპყრობია BC. განუმარტავია DE.

ნ. საპალურო.

**ოსი** E.

**ოსპი**[1] (ბალ.) (+ 25. 34 დაბად. ZAB) ZABCDE.

**ოსტატი** ქელოსანთ უფროსი Z.

ქელთ-უფალთ უხუცესი ABC. განუმარტავია DE.

ნ. მაგისტრო, მამა, საოსტატო.

**ოსტერა** (ხე) ZABCD.

(ხე) ნერგია E.

**ოსტიგანი** სასმელ-საჭმელთ მნე ZAB.

სასმელ-საჭმელთ მცველი CD. მეკუჭნავე E.

---

[1] წყაროშია: „ოსპნისა“.

ნ. საოსტიგნო.

**ოსტირიზიონი** (ოსტირიზონი AB. ოსტორიზონი CDE) მირონის სუნ(ნ)ელია ZABCE.

მირონის სულნელი D.

**ოსტის** (ოტის AbB) ვენაჭი ZAB.

**ოსტრაკუ** (+ 1 ნემეს. ZAa[1]) ფრანგულად სტრიდიას ჰქვიან ZAB.

(ოთხფ.) სხვა რიგი კუა CD. განუმარტავია E.

**ოსტრია** ქართულად სტრიდიას ჰქვიან, ხამანწკას(ა) ჰგავს, უზრქესია ZA.

ქართულია, სტრიდიას ჰქვიან, ხამანწკას გავს B. (მძრომ.) სადაფი(ა) CDE.

ნ. ოსტრიდი.

**ოსტრიდი** (თევზ.) ოსტრიაივე ZA.

ოსტრიავე, ესეგვარნი სადაფთა მსგავსი ცხოელ-ნერგად აღუწერიათ, ამისთვის რამეთუ კლდეთა ანუ მიწათა შეწებულ არიან და არა ვლელან ვითარცა ნერგნი, ხოლო მგრძნობელობითი ძალი აქვსთ; უკეთუ მაიძულებელი რამე მიიახლოს, შეიკრებენ, და უკეთუ მარტოებენ, ქსნილ არიან;[2] ექინი არა სადაფთა მსგავსი არს, არამედ ძლაბთა B. (მძრომ.) ოსტრიდი და სპონგნი სულიერ(ი) ვიდრემე. არიან, ხოლო (და D) ამათ თანა ზიარ მგრძნობელობითაცა ძალისა, რამეთუ მიიახლოს რაჲ მათ მაიძულებელი რაჲმე, შემოკრბებიან და ნერგთა უკვე მსგავს არიან ძირეულობითა (+ და ზრდითა CaqD), რამეთუ შეწებულ არიან კლდეთა და მიეხოს თუ რა, მოკრბებიან, ხოლო მარტოებენ, რა ქსნილ არიან[3] CD.

**ოსურნელა** (ბალ.) ZABCb.

**ოსქიო** 24 ნემეს.[4]: „ძარღვნი და გულის ბჭენი იქმნებიან მჴდომის სახედ და ლაქვარდის(ა) სახედ თანათხზული ოსქიოთა მიერ (+ და იგი არს ნოტიოთა მმურკნელობითი" ZAB) ZABC.

24 ნემეს. DE.

[ოტ ნ. აოტა, ეოტა, იოტნა, მეოტი, ნაოტები, ოტა, ოტება, ოტებული].

**ოტა** ვირბინოთ; ოტა—ვაიმე ZA. (+დარეჯან.[5] Z).

რბენა; ოტა — ვაიმე B. ვაისავით C. ვეფხის-ტყ.: „ჩვენთვის ისხემდეს ოტასა". „იბად აბაშმა გაიარაო, ოტაო და წავიდაო" D. ოტი ვაიმესავით არი E.

**ოტარიდი** ერმი * ZABCDE.

ნ. ცთომილნი.

**ოტება** გარდახვეწ(ნ)ა ZABDE.

გაქცევა, გინა გარდახვეწნა C.

**ოტებული** გარდახვეწნილი ZA.

**ოტის** ნ. ოსტის.

**ოფა** ცხენის ქაჩაჩის სენი(ა) ZAB.

ქაჩაჩის სენია ცხენთა C. ქაჩაჩის სენია D. (უქმ.) E

**ოფაზი** (5, 11 ქება) ესე არს ოქრო ყოვლის(ა) შერყვნილებისაგან უცხო და არა რიოში ZAB.

წმიდა, (+ ბრწყინვალე Caq), გინა ყოვლისა შერეულობისაგან უცხო, გინა დახალისებული C. დახალასებული. ესე არს წმიდა და ბრწყინვალე და ყოვლისა შერეულობისაგან უცხო D. დახალისებული, წმიდა და

[1] იგულისხმება „ბუნებისათჳს კაცისა" (გვ. 15, 1). [2] ეს განმარტებანი გამოკრებილია „სხვა კათიღორიიდან" (A—250, 103 r—v). [3] ეს განმარტებანი გამოკრებილია „სხვა კათიღორიიდან" (A—250, 103 r—v). [4] იგულისხმება „ბუნებისათჳს კაცისა" (გვ. 115, 17-19). [5] შდრ. ამირან-დარეჯანიანი, ს. ყუბანეიშვილის რედაქც. (ლიტ. ქრესტ.), გვ. 92, 2.

ბრწყინვალე, ყოვლისაგან შერეულებისა უცხო E.

ნ. წმიდა.

**ოფეტი** ნაზშირთ საქრობლად საფარებელნი ხენი B.

**ოფი** (ხე) ZABCDE.

**ოფიკალი** მოქელე ZABCD.

რადაც მოქელეა, ე გ ნ ა ტ ი: „ვინმე დიდებულმან, ოფიკალმან პატივითა" E.

**ოფიტონი** ნ. ოფტიონი.

**ოფიჯო** ბლის ქერქის სარცხელი ZABCD.

**ოფლი**[1] (+ 8, 6 იერემ. ZAa) ქორც(ა) ცვარი ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. არაყი, გააოფლიანა, ნაოფლარი, საოფლე.

**ოფო** მცირე საგუბარი წყალთა ZABC.

მცირე საგუბარი D. ოფო მცირე გუბია, ბოსტნის სარწყავი თეფშითა E.

**ოფოფი** (ფრინ.) (+ 2 შჯულ. 14, 17 ZAB) ZABCE.

(ფრინ.) მფრინველია D.

**ოფოფიკი** ესე იგი არს, ეპისკოპოსი რა თვით ვერ მივიდეს, (+ და ZCb) თვისად მონაცვ(ა)ლედ დიაკონი თვისი წარგზავნოს ZABCb.

**ოფტიონი** (ოფიტონი ZAB) (ოფტიონ D) ღორის აპოხტი ZAB.

ღორის ფილიკია, აპოხტი C. ოფტიონ ღორის ფილიკსა ჰქვიან აპოხტსა D.

ნ. აპოხტი.

**ოქიმო** (14 კავშ. ZAB) „(+ ოქიმო BCDE) რომელ არს ეტლი ნათლის გვარი, ვითარცა ამათ ციერთა მნათისა. (+ ესე ZABC bqDE) ეტლი არა თუ ჟამითისა მიზეზისაგან წარმოსდგომია მათ".[2] სულისა ოქიმო უსხეულო არს (უსხეულოა CD), [+ ასრე (კავშირში CD) ეწერა ZABCD]. ZABCDE.

**ოქოქა** აჩაჩა, უღლის ქარის საკნეველი ZA.

აჩაჩა BCDE.

ნ. გუთანი, ერქუანი, საკნეველი.

**ოქრო** (+ 44, 8 დაბად. ZAa) ZABCDE.

ნ. მოოქროვილი, პიროქრო.

**ოქრომკედი** ZABCDE.

ნ. ოქროს-თმა.

**ოქრომჭედელი** (+ 10, 5 იერემ ZAa) ZAB.

ოქროს მოქმედი CabD.

**ოქროს-თმა** ესე არს ოქროს ძაფი რომელსა სპარსნი ს ი რ მ ა ს უწოდენ და რა თმა იგი გასტკიცო და ბრტყელ (მობრტყე A) იქმნას, ჰქვიან ს ხ ე პ ლ ა. რომელსა (+ სპარსნი Z) მ უ ყ ა ი შ ს უწოდენ, ხოლო სხეპლა რა ძაფს(ა) შეასთვა, ო ქ რ ო-მ კ ე დ ი იგია (+ და A) უკეთუ ოქროს-თმა ძაფსა შეასთო — ზ ე ზ ი არს (ეწოდებიან A) ZA.

ოქროს-თმა არს, რაჲ ოქრო თმათაებრ გააწვლილო, რომელსა სპარსნი ს ი რ მ ა ს უქმობენ; და რა თმა

---

[1] წყაროშია. „ოფლიერი". [2] განმარტება გამოღებულია იოანე პეტრიწის თარგმანებიდან (წიგნი II, გვ. 204, 20—22).



იგი განსტკიცო და ბრტყელ იქმნას, ჰქვია სხეპლა, რომელსა სპარსნი მუყაიშს უწოდენ; ხოლო სხეპლა რა ძაფსა შეასთო ოქრომკედი ეწოდება; უკეთუ ოქროს-თმა ძაფსა შეასთო ზეზი ეწოდებიან B. სირმა. ოქროს-თმა ეწოდების ოქრო გინა ვეცხლი გაწვლილონ, ვითარცა თმა, რომელსა სპარსნი სირმას უწოდენ, ხოლო რა ოქროს-თმა განსტკიცოს და იქმნას ბრტყელ, რომელსა სპარსნი მუყაიშს უქმობენ, ეწოდების სხეპლა; და სხეპლა რა ძაფსა შეასთო, ეწოდების ოქრომკედი, ხოლო უკეთუ ოქროს-თმა ძაფსა შეასთო, ეწოდების ზეზი C.

ნ. სირმა, ძაფი.

**ოქროს-ქვა** ესე არს ყვითელი იაგუნდი და თილია, რომელ არს ხრვისოლინთოს ZA.

ხრვისოლითოს. ყვითელი იაგუნდი და თილია,—მათ ეწოდება B. ხრვისოლითოს. ეს(ე) თვალი ოქროსფერია, ჰკურნებს სტომაქს(ა) და მუცელსა (მუცლიახსა E) CDE.

ნ. ამეთვსტომი, ანთრაკი.

**ოქროქსოვილი** ზარბაბი ZA.

განუმარტავია B.

**ოქროცხებული** (I ეზრა 8, 27) დაფერილი ოქროთა ZAa.

**ოქსინო** ოქროქსოვილი ხაველი, გინა (და A) მისი ფარდაგი მოსაფარდაგავი ZA.

ოქროქსოილი ხაველი B. ეფთვიმი (ეფთვიმე Cb) ქართველის ცხო(ვ)რებაში[1] ეწერა: ოქსინო ფარდა არიხო; ვეფხის-ტყაოსანი (ვეფხის-ტყაოსანში[2] Cb) ზოგან ემოწმება, ზოგან საფენლად იტყვის: მე ასე მგონია, ფასტიფულანგს ხაველს ეწოდებოდეს, ფარდაგადაც მას შე(ჰ)კერვენ და ქვეშაფენ(ლ)ადაც (ქვესაფენლადაც Cq) კარგია C. ფარდა D. განუმარტავია E.

**ოქსით კალამ(ი)** გაკრული. ✓. ასრე (ესრეთ ABC) ZABC.

განუმარტავია D.

**ოღალო** სიცრუ(ვ)ით მოგონებული ZAB.

**ოღი** საყურის რგოლი ZAB.

**ოღონ** ოდენსავით რამ არ(ი)ს ZA.

ოდენსავით რამ B. განუმარტავია CDE.

ნ. ოდენ.

**ოღრო-ჩოღრო** უსწორო ადგილი ZA.

მაღალ-მდაბლად უსწორო ადგილი B. მაღალ-დაბალი, უსწორო C. განუმარტავია DE.

ნ. მრუდი.

**ოყა** თათართა (თათრული A) ენაა, 8 თუხტის წონაა ZAB.

ნ. ლიტრა.

**ოყალი** ამართული ZAa.

**ოყარი** (ფრინ.) ყანჩი ZAB.

(ფრინ.) CDE.

[**ოყრის ჯილა** ნ. ზილფი].

[**ოშ** ნ. აოშა].

**ოშე** Cb.

**ოშვა** მეორედ ქვნა B.

ნ. აოშა.

**ოშივარი** დიდი ორთქლი ZAB.

ნ. ოშხივარი.

**ოშმე** ღვინის ამოსაღები (+ კვახი ZAa) ZAB.

ღვინის ამოსაღები კოგრა CD.

---

[1] შდრ. იოანე და ეფთვიმეს ცხ-ბა, ილ. ჯავახიშვილის რედაქციით, გვ. 31, 10. [2] შდრ. ვეფხის-ტყაოსანი, სტროფი 1462, 3.

გვერდჩაჭვრეტილი გოგრა ღვინის ამოსაღებად E.

შდრ. ორშომო.

**ოშოში** (ბალ.) ZABCDE.

**ოშხივარი** ოშივარი ZAB.

ოშივარი, ცილი ორთქლი C. განუმარტავია DE.

ნ. ოშივარი.

**ოჩოპინტრე** ცრუ მონადირენი ნადირთ წინამძღვრად იტყვიან ZAB.

ნადირთ წინამძღვარი C. განუმარტავია DE.

**ოჩხარი** მუყა ZABCD.

(უქმ.) ო ჩ ხ რ ო ბ ა სომეხთა ენაა, ქართულად მ უ ყ ა ს უწოდენ E.

**ოჩხი** თევზთ საბუნაგო ადგილი ნაშენები Z.

თევზის საბუნაგო შემზადებული A. თევზთ საბუნაგო B. თევზის საბუნაგე CD. განუმარტავია E.

ნ. საპალუურო.

**ოჩხოლი** (ოჩხოლი თუ ურჩხული E) (მძრომ.) ურჩხული ZAB.

ურჩხული C. ამა ფრინველსა არაბულად და ბერძულად ს ი რ ი ნ ეწოდების, რომლისათვის იტყვიან, გველნი მართვესა მოუკლავსო და თვისისა მკერდისა სისხლისა დაწვეთებითა განაცოცხლებსო. რომელსამე ჩვენთა მთარგმნელთა ურჩხულის ნაცვლად ს ი რ ი ნ ო ზ ი აღუწერიათ, რომლისათვის იტყვიან წელს ალმა სახესა ქალისასა და ბოლოსა თევზისასა. ვინა თავსა ქალისასა და ტანსა ფრინველთასა Cq[1]. ურჩხული. ამ ფრინველს არაბულად და ბერძულად ს ი რ ი ნ ი ეწოდება, რომლისათვის იტყვიან, გველი მართვეთა მოუკლავს და თვისისა მკერდისა სისხლითა განაცოცხლებსო D. (ფრინ.) ეს მფრინველია, არაბულად და ბერძულად ს ი რ ი ნ ო ეწერა მათს წიგნებში E.

[**ოჩხომელი** ნ. ნავი].

[**ოჩხრობა** ნ. ოჩხარი].

[**ოც** ნ. გაოცება, ეოცა, მაოცარი, მაოცი, საოცარი, საოცრება].

**ოცდაათი** (ოცდათი AB) სამთეული ZAB.

**ოცი** (+ 31. 34 დაბად. ZAa) ორათეული.

ორჯელ (ორჯერ Cq) ათი C. განუმარტავია DE.

ნ. ორმეოცი, ორმეოცდაათი.

**ოცნება** (6 ნემეს.[2] ZA) ხოლო ოცნებითი არს ძალი უსიტყველისა სულისა მოქმედება (მოქმედი BCDE) გრძნობათა (საგრძნობელთა BCDE) მიერ(ი) რომელი სახელ-იდების გრძნობად, რამეთუ რომელი არა ჭეშმარიტ (ჭეშმარიტებით E) და (+ არა ZABCb) არსებით იყოს, ცხად არს, ვითარმედ სიზმრებით და ოცნებით იქმნების (ითქმის ABCDE), ვითარმედ (ვიდრემე CDE) არა რა (არს E) სად(ა)მე (ნემესიოსში 6 თავს ვრცლად ჰპოო B) ZABCDE.

ნ. მაოცნებელი, უოცნო.

**ოწინარი** ძელი შემზადებული ადვილად დიდთა ქვათა ასაღებლად და მაღლა ოსტატისა თანა მისატანელად Z.

ესე არს ძელი შემზადებული ადვილად დიდთა ქვათა ასაღებელი და მაღლა ოსტატთან მისატანელი A

---

[1] ეს განმარტება გადახაზულია Cq-ში. [2] შდრ. „ბუნებისათვს კაცისა" გვ. 72



ესე არს ძელნი შემზადებული დიდთა ქვათა ადვილ ასაღებად და ოსტატთან მისატანად მაღლა B. ესე არს ხე თავგაჭვრეტილი (+ შიგ C) ხე გაყრილი (+ და C) ამართული CD. სხვილი ხე ამართული, თავგაჭვრეტილი, ხეგავლებული E.

**ოჭვა** თვალვა B.

ნ. მოოჭვილი (მურასა'სთანაც), შეიოჭა.

**ოხა** შველა, გინა მოქმარება ZABC.

შველა D. განუმარტავია E.

ნ. განაოხეთ, ეოხა, ვიოხ, ვციქუ, იოხ, იოხა, მეოხება, საოხი.

**ოხვრა; ოხვრა, ოხრა** ნ. ოხრვა.

**ოხითა** მოქმარება ZA.

მოქმარებითა BCb. მოსაქმარებელი CaqD. განუმარტავია E.

**ოხონტე** (+ 41 კავშ. ZAaBCb[1]) წარივლტიან ZAaBCDE.

**ოხრა** (+ 17, 13 ესაია ZAa) აგრევე ქმა(ჲ)ა სამწუხარო ZABCb.

აგრევ(ე) ქმაა Caq. ხოლო ოხრა განაღა ქმა არს E.

ნ. ოხრიდენ, საოხრელი, სულის-კუეთა; შდრ. ოხრვა.

**ოხრამუში** სათავისთა(ვ)ო ZA BCD.

**ოხრახუში** (ბალ.) მაკიდონი ZABCD.

**ოხრვა**[2] (ოხვრა ZABCD, ოხვრა. ოხრა E) განაღა ქმა(ჲ) არს ZABC.

ხოლო ოხრა და ოხვრა განაღა ქმაა არს D. განუმარტავია E.

ნ. ოხრა.

**ოხრიდენ** (10, 14 ოსე) ქმოან კვნესოდენ ZAB.

[**ოხტაპოტი** ნ. ოთხოპოდი].

**ოხჭანი** (+ 118, 96 ფსალმ. ZA) (+ ოხჭანი CD) ბ ო ლ ო ს ეწოდების სომხურებ (სომხურად ABCD), რომელი ქართულადაც გვარისაებრ ენისა სომხურთასა დაუცთ ZABCD.

დასასრული E.

**ოჸერი** (1, 7 ესაია) შენობა, სადა უშენო(ბო) ქმნილ იყოს ZA.

შენობა სადა უშენ ქმნილ იყოს, ოჸერ ეწოდება B. შენობა სადა უშენ(ო) ქმნილ იყოს და უკაცურ, ოჸერ ეწოდების C. განუმარტავია DE.

ნ. მოოჸრებული, მოუოჸრე, ნაოჸარი.

**ოჸრება** (2 ნეშტ. 30, 7) უშენობლობა ZAa.

**ოჸრობა** Z.

**ოჯინჯახი** ნიგვზის (ნიგოზთ B) გული, გაქნილი წყლით(ა) ZAB.

ნიგოზი წყალში გაქნილი CD. დანაყილი ნიგოზი წყლით გაყენებული E.

**ოჯოჯი** ბადე მეგრულად ZAB.

მგრგვალი ბადეა, ქორთ (ქორის D) თავ(ს) დასაცემელი CD.

ნ. ბადე.

[**ოჰო** ნ. ელატი 1].

---

[1] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, 100, 24). [2] ნუსხებშია: „ოხვრა“.

# პ

პ უქმო.

[პ ნ. პობა].

**პაგურეცი** (ხე) ექვსთა დღეში[1] B.

**პაემანი** დროს პირობა ZAaB.

დროს პირობა (1 მეფ. 8, 12), პაიმანი Ab. დრო დაპირებული C. განუმარტავია DE.

**პაერმენიდო** პლატონის წიგნია ერთი ZA.

**პაექრობა** (6, 2 მიქია) ცილობა (ცილება A) და გამოძიება ZA.

სიტყვით ცილება, გინა გამოძიება B. სიტყვით დაცილება C. ს ხ ვ ა კ ა თ ი ღ.: „სხვა არს არისტოტელის მიერი პაექრობითი და სხვა პლატონის მიერი. ოთხ სახედ ითქმის უკვე იგი განწვალებისაებრ და საზღვრისა, რამეთუ არისტოტელის მიერი უკუე პაექრობითი თნება შეუდგს ხუთ სახედ, ვითარცა ადგილობითთა შინა განაწესა, ხოლო პლატონის მიერი ოთხ სახედ ითქმის განწვალებისაებრ“. კ ა ვ შ ი რ ი ს ბ ო ლ ო ს: „ვინადგან იგიცა სამად განიყოფების თანამზრახველობისა მეპაექრობითა და ღლესასწაულობისა“ D.

**პავასიკი** (1, 14 იგავი) ტაცებით, გინა ბოროტად შეკრებული საუნჯე; (46, 6 ესაია) იგივე და უბრალო ქრთამი, გინა უზომო სარგებელი Z.

(1, 14 იგავი) ტაცებით საუნჯე, გინა ბოროტად შეკრებილი (შეკრებული B); (46, 6 ესაია) იგივე და უბრალო ქრთამი, გინა უზომო სარგებელი AB. ტაცების საუნჯე, გინა ბოროტად შეკრებული, გინა უზომო სარგებელი, ანუ უბრალოს ქრთამი (იგავ. 1, 14; ესაია 46, 6) C. ტაცების საუნჯე D. ტაცების სარგებელი E.

**პაზიონი** ეს(ე) თვალი თეთრი იაგუნდია, ინდოეთს ტოპაზის ქალაქს იპოება ZA.

ეს თვალია თეთრი იაგუნდი ინდოთ ტოპაზის ქალაქსა B. ეს თვალი წითელია, ინდოეთ(ს), ტოპაზის ქალაქს იპოება (იპოების D) CDE.

ნ. ამეთვსტომი, ტოპაზიონი.

**პაიკი** ნარდთა და ჭადრაკთ კაცები Z.

ნარდთა და ჭადრაკთ კუკები AB. ნარდისა (+ და D) ჭადრაკის კაცი CD. განუმარტავია E.

**პაიჭი** ფე(რ)ქის (ფერქი BCa, ფექი Cq) სამოსი ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. ფერქსამოსი.

[**პალავანდი** ნ. შეჰპალვანდა].

**პალაკარტი** მონაზონთ (მონაზვნის A) სამოსელი(ა), ფართო და ნაოჭიანი, წმიდის ბასილის მოგონილი ZA.

წმიდის ბასილის მონაზონთ ნაოჭიანი ვარმანდი B. მაზარა (+ მონაზვნისა Cb) CD. პალევავტი და ეს ერთია E.

**პალამ** (მძრომ.) მძლავრი და დიდი ასპიტი ZABCD.

(მძრომ.) ესე არს დიდი და მძლავრი ასპიტი E.

ნ. ასპიტი.

**პალამოს** ასოთ(ა) მღერა, კრთომას(ა) რა (რომ A) იწყებს ZA.

ასოთ მღერა რომ კრთომას იწყებს B. ასოთ მღერა CD.

**პალანი** (+ 31, 34 დაბად. ZA) აქლემის კურტანი ZABCD.

განუმარტავია E.

[1] იგულისხმება „კაცისა შესაქმისათჳს“ S—1141: 57 v, a.

ნ. კურტანი, საპალნე.

**პალან-კურტანი**[1] (პალანი E) კურტან-ქევანი Caq. ქართლის ცხ.:[2] მოიღეს პალან-კურტანი[3] და აღმოაგეს ზენა კერძო ციხისა და წარუხვნეს ლიპარის[4] E.

[**პალახინი**] Cb.

**პალატანა** ძელქვის ქერქსა სივრცისაგან ეწოდების, რამეთუ პ ა ლ ა ტ ი ა ჰქვიან სივრცესა (+ ბერძულად Z) ZAB.

ნ. ძელქვა.

**პალატი** (+ 4, 6 ესთერ. ZAa) ვრცელი და დიდი სახლი ZA.

ბერძულია, ქართულად დარბაზი ჰქვიან B. სახლი სამეფო CD. განუმარტავია E.

ნ. სახლი.

[**პალატია** ნ. პალატანა].

**პალაური** სათევზე ZABC.

**პალდუში** ჯორთ საბარკლე ZAB.

ჯორის საბარკლე Cb.

**პალეგავტი** (+ 39, 25 გამოსლ. ZAa) პალეკარტივე (პალაკარტივე AB) ZAB.

მონაზვნის (მონოზნის D) სამოსელი უსაქ(ე)ლო CD. ესე მონაზონთ სამოსელი რამ არის E.

ნ. პალეკარტი, პარეკავტი.

**პალეკარტი** (პალიკარტი Cb) (+ 7, 10 მამათ-ცხ.[5] ZAa) პოდირი ZAB.

პ(ა)ლევავტია Ca. განუმარტავია Cb.

ნ. პალეგავტი.

**პალვანდი** დუშაყი ZABCD.

ნ. დუშაყი, შეჰპალავანდა.

**პალიკარტი** ნ. პალეკარტი.

**პალმუხი** (16 ნემეს.) ნება B.

**პალო** მცირე მანა, პალო ფრანგულია Z.

მცირე მანა, ფრანგულია პალო AB. მცირე მანა დასარჭობელი C განუმარტავია DE.

ნ. მანა 1.

[**პალურ** ნ. საპალურო].

**პამი** ელენთ ღ῀თი Z.

ელენთ ღ῀თო B. სამოციქულოს განმარტებაში, ტიტეს მესამე თავი: „რომელიმე ჩრდილოს(ა) კერძოთაგან (კერძისაგან C) და რომელიმე (რომელთამე Cq) პამთა გამოსახულთა ესე (+ იგი A) არს, ფაძტოტ(ნ)თაჲ მცირეთა და დიდთა“ ABC[6].

**პამპლავაქი** (პანპლავაქი CDE) მეტიჩარა მარიგჷბელი ZA.

მეტიჩარა BC. (უქმ.) D. განუმარტავია E.

**პანა** ელ(ლ)ენთ (ელინთ D) ღ῀თი ZABCD.

**პანარეტოხი** (დამასკელის სარწმუნოებაში D) რომელ არს სიბრძნე სოლომონისა B.

**პანარი** წიგნია ერთი წმიდის ეპიფანესი მწვალებელთა მიმართ (მწვალებელთათვის B) ZAB.

**პანაშჳდი**[7] მკვდართათვის ლოცვა ZAB.

მკვდრისათვის ლოცვა CD. განუმარტავია E.

**პანდუქსიონი** ფუნდუკი, ესე არს

---

[1] ნუსხებში „ოლან-კურტანი“ და „ოლანია“. [2] იგულისხმება „მატიანე ქართლისაჲ“ (ს. ყაუხჩიშვილის გამოც. წიგნი I, გვ. 262,5); [3] [წერია „ოლან-კურტანი“. [4] Cq-ში წყაროს დასახელებაა მხოლოდ და ისიც გადახაზული, ხოლო D-ში წყაროს დასახელებასთან ერთად გადახაზულია სიტყვა და მოწმობა. [5] შდრ. A—1105:167 r, a 20. [6] წყაროს დასახელება და მოწმობა გადახაზულია Aa-სა და B-ში. [7] ნუსხებშია: „პანაშვიდი“.

ყოველთა შემწყნარებელი ადგილი (+ ქარვასლა A) ZA.

ფუნდუკი, ესე არს ყოველთა შესაწყნარებელი ადგილი, რომელ არს ქარვასლა B. ფუნდუკი. პანდუქსიონი ეწოდების ყო(ვ)ელთა შემწყნარებელთა ადგილთა CD. ფუნდუკი E.

ნ. [მეპანდუქსიონე].

**პანდუხტი** (უქმ.) სომხურია, მ წ ი რ ს (ა) ჰქვიან ZABCab.

**პანპლავაქი** ნ. პამპლავაქი.

**პანტა** (ხე) ტყის სხალი ZABCD.

(ხე) E.

[**პანტუტები** ი ე რ ე მ ი ა შ ი ნ ა ხ ე: „პანტუტებისა მისგანვე ყანისა მოვაქციენე იგინი!" D.

**პაპა** მამის მამა ZAB.

მამა-დედათ მამანი C. განუმარტავია DE.

**პაპა** ბერძულად მღდელი Z.

მღდელი ბერძულ(ად) AB.

**პაპაი** ნ. პაპი.

**პაპანება** უზომო სიცხე ZAB.

უსაზომო სიცხე CD. განუმარტავია E.

ნ. სიცხე, ჭრტიალი.

**პაპა** (პაპაი B) დედის მამა(ჲ) ZAB.

[პარ ნ. პარვა].

[პარაზენი] Cb.

**პარაკად** (27, 32 მათე) უნებურად, გინა გზად ZA.

(27, 32 მათე; 15, 21 მარკ.) ლალვით B. უნებურად, პაჰრაკად (მათე 27, 32; მარკოზ 15, 21) უნებურად, გინა ლალვით Cb. უნებურად CaqE. უნებლიედ D.

ნ. პჰარაკობა.

**პარაკლისი** ნუგეშის-მცემელი Z.

ნუგეშინი(ს)-საცემელი ABC. სავედრებელი. DE.

**პარაკლიტონი** ნუგეშინის-საცემელი Z.

ნუგეშინის-მცემელი AB. ნუგეშინის-ცემად ჩინებული C. სავედრისი D. განუმარტავია E.

**პარასკევი** განმზადება, დიოსისა ZAB.

პირველ განმზადება C. განმზადება DE.

ნ. დიოსისა, კვრა, შაბათი.

**პარაფსიტი** (+ 7, 14 რიცხ. ZAa) საკმეველის ჭურჭელი ZAB.

საკმევე(ე)ლის ჭურჭელია C. ჭურჭელი რამ არი (რიცხვთა 7, 14) D. რიცხვ. 7, 14 E.

**პარეკავტი** პალაკარტივე AB.

კვართია(ო), პალეკარტი, პოდირი C. გამოსლ. 36 DE.

ნ. პალეგავტი.

**პარეხი** კლდე გამოქვაბული ZABD.

კლდე გამოქვაბული, კვალად ძალლი ბალანგრძელი C. კლდე ნახეთქი E.

ნ. შთაპარეხვა.

**პარეხი** ძაღლი ბანჯვლგრძელი ZAB.

ძაღლი ბანჯვლიანი DE.

ნ. სახლი.

**პარვა** ქურდობა ZABCb.

განუმარტავია CaqDE.

ნ. გააპარა, გაპარვა, მიიპარა, მოიპარა, მპარავი, მპარაობა, ნაპარევი, ნემსიპარია, საპარავი, შეპარვა, ჩაპარვა, წარპარვა.

**პარვიმა** ნ. პარჳმა.

**პარი** (3, 2 იონა) პირველივით ითქმის ZA.

(3, 2 იონა) პირველივით ითქმის; პარი არს ლ ი ნ ი და პარი ჰქვიან სომხურად ს ა მ ა ს ა. B. (იონა 3, 2) პირველივით ითქმის (+ კვალად პა-



რი არს ლინი, კვალად პარი არს როკვა Cb) C. რიფსიმე და გაიანე: „ოქროთ შემოსილი გაფალაკნი მოიხვნეს, მოაქვნდათ საწევნელი ქორწილისა მის და გულსმოდგინედ პარსა მას იტყოდეს“ E.

**პარი** (1 მეფ. 10, 5) ლინი, პარი სომხურად სამა ZA.

ლინი CaqD.

[**პარი** ნ. პ 1].

**პარიკონომოსი** უფროსი გამგებელი ZA.

უმცროსი გა(ნ)მგებელი (+ ბერძულ B) BC.

ნ. საპარიკონომოსო.

**პარკი** ჩაჭვი ZABC.

განუმარტავია D.

**პარმენიდიო** (პარმენიდო AaB) პლატონის წიგნია სიღრმისა ZaB[1].

**პარმიკარი** 7 ოკდომბერს ZAaB.

**პარსვა** (პარსუა Cab) მოკრეჭა თუ მოპარსვა Z.

მოკრეჭა თუ სამართებლის მოვლება A. მოკრეჭა B. თმათ მოკრეჭა C. განუმარტავია DE.

ნ. აღპარსვა, ნაპარსი.

**პარტახტი** მჴურვალის სენის (სნების A) მსხმო ZA.

სნების მსხმო(ა) BC. განუმარტავია E.

**პარტახტი** უნამუშავრო ოჭერივით Z.

უნამუშავარო ABD. უნამუშევარი C. განუმარტავია E.

**პარჳმა**[2] ძველითგან რჩეული Z.

ძველითგან ჩვეულება A. ძველითგან ჩვეულებისა B.

**პარჭუკი** წვრილმანი ბარგი Z.

წვრილი (წვლილი B) რამ ბარგი AB.

წვლილმანი (წვრიმანი D) ბარგი CD.

**პასანიგი** ნინოს ცხოვრებაში[3] B.

**პასენაქი** (+ ნინოს ცხ.[3] ZAa) წინაშე მდგომელი ZACDE.

წინაშე მდეგი B.

**პასკუნჯი** (ფრინ.) ფასკუნჯი ZAB.

ნ. ფასკუნჯი.

**პასტოფორიონი** (+ 35, 4 იერემ. ZAB) ტაძარი სამე(უ)ფო ZABC.

**პასუხი** (+ 20, 12 იერემ. ZAa) სიტყვის შექცევა ZABCD.

ნ. მეპასუხე, სიტყუა.

**პატაპო** ბრწკლის ცხრილი Cb.

**პატარა** ცოტასავით ZA.

ცოტა(ი) BC. განუმარტავია DE.

ნ. უმცროსი.

**პატარძალი** უმცროსი რძალი ZA.

**პატახში** (პატახში თუ პიტიახში C; პატახში და პიტიახში E) ეპრახოზი (ეპარხოზი Caq) ტაძრისა ZABC.

პატახში თუ პიტიახში ეპრახოზია ტაძრისა D. პატახში დიდი ვინმეა. ქართლის ცხ.[5]: „პატახშთა და ერისთავთა“ E.

შდრ. პიტიახში.

[**პატენისი** ნ. წერილი].

**პატივი** (+ 21, 23 გამოსლ. ZAa) (+ ესე არს AB) კეთილის მი-

---

[1] Ab-ში გადახაზულია განსამარტავიცა და განმარტებაც. [2] ნუსხებში: „პარ-ვიმა“. აღებულია იოანე პეტრიწის თარგმანების ბოლოსიტყვაობიდან (II წიგნი, გვ. 227, 6) [3] შდრ. ქართლის ცხ.-ბა, ს. ყაუხჩიშვილის რედაქც., წიგნი I, გვ. 99. 9 („პასანიკი“). [4] შდრ. ქართლის ცხ-ბა, ს. ყაუხჩიშვილის რედაქც., წიგნი I, გვ. 99, 9 („პასენაკი“). [5] შდრ. ქართლის ცხ-ბა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., წიგნი I: 161, 6.

პყრობა (+ და Z) სიტყვით და საქმით, ხოლო პ ა ტ ი ჟ ი — წინაუკმო: უპატიურად და შეჭირვებით პყრობა(ჲ) ZAB.

განუმარტავია CDE.

ნ. ვიპატივე, იპატივა, პატიოსანი, საპატიო, უპატიო, უპატიოესი, უპატიური.

[**პატივის-მოყვარება** ნ. ფილოტიმია].

**პატიმარი** შეუკრავად პყრობილი ZAB.

პყრობილი Cb. შეპყრობილი CaqD. განუმარტავია E.

ნ. დააპატიმრა, საპატიმრო (საპყრობილესთანაც.)

**პატიოსანი** პატივსაცემელი ZA.

პატივსადებელი BCb. განუმარტავია CaqDE.

ნ. უუპატიოსნეს, ქვა პატიოსანი.

**პატიჟი** (+ 21, 20 გამოსლ. ZAa) პატივთან ნახე ZAB.

ტანჯვა, გინა უპატიურობა C. უპატიურობა D. ძალად აქნევინოს E.

ნ. გპატიჟობს, საპატიჟო.

**პატირ** რომელ არს მ ა მ ა (დამასკელის სიტყვისა მიგებასა, გინა ნესტორიანთა თანა[1]) B.

**პატნეზი** (3 მეფ. 20, 12) მებრძოლთა ციხისა და მისთანათას საფარად მიწა, ანუ რაჲცა მოუტანონ ასალებლად Z.

(3 მეფ. 20, 12) ესე არს მებრძოლთა ციხისა (ციხეს B) საფარავად მიწა, ანუ რაჲც მიუტანონ ასალებელად AB. საფარად მიწა ციხის გარ(ე)შემო მბრძოლთა C. საფარი მიწა ციხეს გარ მბრძოლთა D. საფარი E.

**პატონი** ბატონი ZABCD.

შდრ. პატრონი.

**პატოჰნი** (პატოჰანი CD) (+ 7, 20 მამათ-ცხ.[2] ZAa) სარკმელი ZAB.

არმარი, სარკმელი CD.

[**პატრ** ნ. დაპატრული].

**პატრი** მ ა მ ა ლათინურად Z.

ლათინურად მ ა მ ა AB.

**პატრიარქი** ბერძულად მ ა მ ა მ თ ა ვ ა რ ი Z.

მამამთავარი ABCab.

ნ. მამა(თ)-მთავარი.

**პატრიკი** ერისთავთ-ერისთავი ZAB.

ერისთავი CDE.

**პატრიქი** პატრია(რ)ქი ZAB.

ნ. პატრიარქი.

**პატრონი** უფალი ZC.

უფალივით AB. განუმარტავია DE.

ნ. ეპატრონა, ვიპატრონე; შდრ. ბატონი, პატონი.

**პატრონიკე** სასამართლო ადგილი ZAB.

სასამართლო CD. ა ი ა ს ო ფ ი ო ს გ ე ბ ა შ ი: „დაბერეს სოფიოწმიდისა პატრონიკენი"; „მუნთქვესვე ბრძანა დამოკიდება საპატრონიკესა" E.

[**პატრუკ** ნ. დავაპატრუკო].

**პატრუქი** (პატრუკი ABC) (+ 12, 20 მათე ZA) სანთლისა და ბაზმის ჩლა ZAB.

სანთლის გული, გინა ბაზმის გული C. განუმარტავია DE.

**პატრუცაგი** მეფისაგან მეფესთან მინაწერი უსტარი BCb.

ნ. პატრუჰაკი, წერილი.

[**პატრუცი** ნ. წერილი; შდრ. პატრუცაგი].

---

[1] შდრ. A—205: 408,20. [2] შდრ. A—1105: 168 v, a 25.

**პატრუჭაკი** (პატრუცაგი Ab) (ოთხფ.) (I მეფ. 25, 11) ტარიგი, გინა თხა საქორცე ZAB.

(ოთხფ.) ტარიგი, გინა თხა CD.

ნ. ცხოვარი.

[**პატუანქი, პატუნაქი** ნ. სარკმელი].

**პაქსი** ობი ZB.

ნ. ობი; შდრ. პოქსი.

**პაქსიმატი** (პაქსიმადი Cab) ბერძულია, ორცხობილად ითქმის, გინა ჴმელცხობილი Z.

ბერძულია, ორცხობილად ითქმის (+ რომელსა ქართულად ჴმელცხობილი ჰქვიან Aa) AB. ჴმელი პური Cb. განუმარტავია Ca.

**პალული** კიდობანივით ZABCb.

კიდობანი CaqD. ეკატირინას ნეტაფრასში[1]: „ბრძანა მოხმა პალულთა ლილთა და მაზედა დაკვრა მათი ორკერძოვე და დასხნა ძუძუნი მისნი ფიცართა ზედა პალულთასა“... E.

**პალური** უკან მუქლის ამოკვრა ZABC.

უკან მუქლი ამოკრას D. განუმარტავია E.

**პალური** ბერძულად დიდს კიბორჩხალას ჰქვიან, რომელსა ქართულად კარკინო ეწოდების (ეწოდება A) ZA.

ბერძულია, ქართულად კარკინო ჰქვიან, დიდი ცხრაფეხა B. (მძრომ.) დიდი კიბორჩხალი (+ ბერძულებ Cb) C. კიბორჩხალია დიდი D.

**პალჳ** (პალვი ABCDE) დიდი მუცელი ZAB.

მუცელ(ი) დიდი CD. განუმარტავია E.

**პაშტა** ერთი(ს) ქრთილის მარცვლის წონა(ა) ZAB.

ერთის დანგის მეცამეტე (მეათსამეტე Cb) ნაწილია C. პაშტა არს ერთის(ა) დანგის(ა) მეცამეტე ნაწილი DE.

ნ. ლიტრა.

**პაშტი** პურის საკაზმავი ცხრილი ZAB.

**პაწა** (პაწა, პაწაწა CD, პაწა და პაწაწა E) მცირეთ ნაწილი Z.

მცირე ABC. განუმარტავია DE.

**პაწაწა** იგივე ZB.

იგივე პაწა A.

**პაჭანაგი** საკოჭური (+პაიჭისა Z) ZABDE.

საკოჭური პაიჭისა, ერთს თემსაც ჰქვიან C.

**პაჭანიგი** ერთი თემია კავკასში ZA.

ერთ თემს ჰქვიან კავკასში B.

**პაჭენისი** (პაჭენესი Z) (4, 8 ესთერ) (+ ესე არს A) როარტაგის(ა) გარდანაწერი პირი ZA.

(+ ესთერ 4, 8 B) ჰროარტაგის გარდანაწერი BCb. სავალი Ca. მალემსრბოლი CqD. განუმარტავია E.

ნ. წერილი.

**პახტი** ერთს წელიწადსა ერთს თემს რაც მოსავალი გამოვა, სრულ ერთობით Z.

ესე არს, ერთს წელიწადს ერთს თემსა შინა რაც მოსავალი გამოვა A. ესე არს, ერთს წელიწადს ერთს თემს რაც გამოსაღებელი გამოვა B. (+ ესე D) პახტი არს ერთის(ა) წელიწადს ერთს თემს რაც გამოსაღები გამოვა სამეფოდ CD. პახტი ერთის წლის ერთის თემის გამოსავალს ჰქვიან სამეფოს E.

---

[1] შდრ. H—1347, 438 r, b („პალო“).

**პაჭაკი** (პაჰკი AB) მ ც ვ ე ლ ი, სომხური მგონია ZA.

მცველი, სომხურს ჰგავს B.

**პაჭრაკი** მლალავი ანუ შემპყრობელი ZAaBCaq.

მლალავი, ანუ შემპყრობელი, ანუ უნეპური Cb. თ ე ო დ ო რ ა ს ც ხ.: „პოვა დედაკაცი პაჰრაკი გზა ეშმაკისა“ DE.[1]

**პ˜დ** ქარაგმით პ ი რ ვ ე ლ ა დ ითქმის Z.

პ ი რ ვ ე ლ ა დ ქარაგმით ითქმის A. პ ი რ ვ ე ლ ა დ ქარაგმით B.

**პეანი** (14 იოსიპოს) ქმოანებით და ლექსით მაქებელნი ZABCb.

14 ი ო ს ი პ ო ს: „მგალობელნი და მაქებელნი და ჩვეულებითა საძლეველთა პეანთა მეტყველ(ნ)ი“ CDE.[2]

**პებული** (27, 5 ეზეკ.) დაპობილი ZAa.

**პეიტარი** ცხენის მკურნალი ZAB.

ბაეტარი, ცხენთ მკურნალი C. ბაეტარი. ესე არს ცხენთა სენებისა მცოდინე და მკურნალი D.

ნ. ბაეტარი.

**პელაგონი** ზღვის სივრცის მჭარე ZA.

ზღვის სივრცის კერძი B. ზღვის სიღრმე და გული CD. ზღვის შუაგული E.

**პელაპონისური** (პელეპონისური B, პელოპონისური CD) პელაპონური (პელეპონური B) თემი ZAB.

პელეპონური ქვეყანაა Cab. პელეპონური ქვეყნური Cq. ს ხ ვ ა კათილ.:[3] „ტროული ბრძოლა ანუ პელოპონისური“ D.

**პელადონი** იგივე პელაგონი ZAB.

**პელეპონისური** ნ. პელაპონისური.

**პელლოპონნისიაკო** (პელლოპონისიაკო C) პელაპონით (პელეპონით ABC) მრავალი ZABC.

განუმარტავია D.

**პელოპონნისური** ნ. პელაპონისური.

**პელოპონნი** თემია ერთი ZAB.

ქვეყანა(ა) ერთი C. განუმარტავია D.

**პელტ** ეწოდების (ეწოდებიან AB) მცირესა ფარსა სხვათაგან უქვე საფარად შექმნილსა, ხოლო მძლავრთაგან სატანჯვ(ე)ლად შეცვალებულსა მოსხმითა მახვილებისათა, ამისთვის პელტისა წილ კ ა პ ა პ ე ლ ტ უწოდეს, რათა მატებითა ასოთათა (ასოთასა A) ცხად-ყონ ZAB.

პ ე ლ ტ უწოდიან მცირესა ფარსა, სხვათაგან უქვე საფარად შექმნილსა, ხოლო მძლავრთაგან სატანჯველად შეცვალებულსა, მოსხმითა მახვილისათა სახელი მისი მოპოვებულ იყო, ამისთვის პელტისა წილ კ ა ტ აპ ე ლ ტ უწოდენ, რათა მატებითა ასოთათა ცხად-ყონ, ვითარმედ CD. პ ე ლ ტ უწოდიან მცირესა ფარსა სხვათაგან უქვე საფარად შექმნილსა, კ ა პ ა ტ ე ლ ი ისივ არის წინაუქმო E.

**პენტა** ბამბათ გადვრინვა (გადრვინვა A) ZAB.

ბამბათა და მატყლთ გადვრინვა Cb. განუმარტავია CaqDE.

შდრ. პენტელა.

**პენტელა** მედვრინე ZABCD.

განუმარტავია E.

შდრ. პენტა.

---

[1] ასეთი წყარო და მოწმობა გადახაზულია Cq-ში. [2] Cb-ში ასეთივე მოწმობა გადახაზულია. [3] წყაროს დასახელება გადახაზულია Cq-ში.

პეპელი (მწერ.) (+ 8, 9 ლევიტ. ZAa) ZABCDE.

პეპელიკი (მწერ.) ღამე სანთლის პეპელა Z.

ფარვანა Aa.

პეპლვა (პეპვლა CbqD) ფრინველთ აღრევა ZABCD.

ფრინველთ მიდგომა E.

ნ. ქურაობა.

პეჟო წყალთ პერეული ZAB.

პერანგი ZABCaqDE.

კვართი ლბილი Cb.

[პერატი ნ. წიაღი 2].

პერაქალი სიწმიდის საფარებელი ZABC.

განუმარტავია DE.

პერესიაჲს მრავალი ZABC.

მვირისიონთან ნახე (იოსიპოსში) D.

პერი ქაფი ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ქაფი 1.

პერიაერისაჲ (პერიაერიაჲ ABCb, პერიაერაჲ CaqDE) (75 კავშირი[1]) მრავლად ZB.

75 კავშირი[1]: „ანუ ვითარ პერიაერიაჲ (პერიაერაჲ DE) აგებათა (აგებასა CDE) შორის სფეროთასა (სფეროსასა CDE)“ ACDE[2].

პერიერგიაჲ ნამეტნავ მეძიებელი ZABCD.

პერიერმინიაჲ (+ ესე არს CD) სიღრმე გულისხმის (გულისჴმის CqD) საყოფელი, (+ ერთს ZABC) წიგნსაც(ა) ჰქვიან ZAB CD.

[პერიკამი ნ. საწმართული, შალვარი, წვვსაცმელი].

პერიკმები[3] (3, 21 დანიელ) შალვრები ZAB.

შალვარები C.

ნ. წვვსაცმელი.

პერიპატიოჲ (პერიპატიო D) (+ 18 კავშირი ZABCb) (+ პერიპატიოელად ყე A, პერიპატიოელად BCab) პლატონ მას უწოდს (უწოდა Cab), რომელ(ნ)იცა ფილასოფოსნი შევლენ არკადიმიათა (არკადიმიასა ABCab) შინა, ანუ ლვიკოს(ს)ა შინა და ჰყოფენ მოყვასთა მიმართ ქცეულებასა. სხეულთა უმარჯვე(ს) ქმნისათვის გამომეტყველებასა გამობრწყინვებულად, რამეთუ ვითარცა აქვს ორღანო, საქმითაცა ეგრეთ(ვე) გამოაჩინნეს (გამოაჩინენ Cab) ქელოვნებანი ZABC ab.

18 კავშირი[4]: „რომელთა შემთხვევითად უწოდეს პერიპატიოის გამოთა ნამდვილვე ნამქსა“ E.

პერისატიო (+ 5 კავშ. ZAB) საშუალ ერთისა და სიმრავლისა პ ე რ ი ს (ა) ტ ი ო ეწოდების, ანუ ა ტ ი ო პ ე რ ი ს ა. (+ ესე არა თუ ერთსა შინა იხილვებიან მოქმედებით, არამედ ძალად ზესთა ძალად და არა ესევითარ ძალად, რომელი უსრულობისაგან მოვიდოდეს მოქმედებად, არამედ გვისწავიეს, ვითარმედ გონიერთა

---

[1] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, 136, 15); წყაროშია: „პერი აღრაჲ“. [2] მოწმობა წყაროდან Aa-სა და B-ში გადახაზულია. [3] წყაროშია: „პერიკნიმებისა“. [4] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, 54, 6—9).

შორის ალმკულთა, ხოლო სულთა შორის არცა ხრწნიან ერთიერთსა, არცა განეწყობიან და შეაიწრებენ სულსა და არცა კვალად შეარწყმენ და შეჰრევენ თვისთა თვითებათა ZAB) ZAB CDE[1].

ნ. საშუალო.

**პერისპომენი** ქარაგმაა •⌒•ამრიგი, რომელ არს გარემომრთხმელი, . სადა სიტყვასა ესე უჯდეს, სიტყვა მოკვეთით თქვან Cb. •⌒• რომელ არს გარემომრთხმელი, სადა ესე ჯდეს, სიტყვა მოკვეთით თქვან Ca.

**პერიტტო** (+ 21 კავშ. ZABCb) ა რ ტ ი ო (პერიტო Ca) ნამეტნავს ეწოდების (ეწოდება CaqD), ხოლო პ ე რ ი ტ ტ ო — ნამეტნავის შემასრულებელად, რომელ არს გვარი ZABCD.

**პერიფრასის** რაჟამს ვინმე ორნი რაძმე ერთისა მიერ გარე-შეიცვნეს ლექსისა (დამასკელის სარწმუნოება[2] 62) ZB.

**პეროროუსა** ესე იგი არს, მოსწყდეს რა გონება, უგუნურ იქმნას E.

**პერპერა** (+ პერპერევე BC) რომელ არს ფ უ დ უ ლ ო ბ ა, ყოველივე, რაძც(ა) არა არს საჭმარად, არამედ საშვენებელად მოიგების, პერპერასი (პერპერაძსა ABC) აქვს შესმენა ZABC.

ვ ე ფ ხ ი ს-ტ ყ.[3]: „პერპერასა დაფანტულსა ასე სცვიდენ, ვითა ხიდთა“ DE[4]“.

ნ. ფუდულობა.

**პეტაკი** თევზის ბადეა ერთი ZAB.

ერთი ბადეა თევზისა C. ერთი ბადე(ა) DE.

**პეტალი** (+ 28, 36 გამოსლ. ZAa) ილექრო ქარტასავით შექმნილი ZA.

ილექრო ქარტათაებრ B. ოქროვეცხლი და რაძც ქალალდის სითხედ შექმნილი C. განუმარტავია DE.

ნ. მოპეტალებული; შდრ. კაროპეტალი.

**პეტი** (+ 5, 2 ივდით ZAa) საქმით უხუცესი ZAB.

უხუცესი CDE.

ნ. მაზრაპეტი, მოძღუარპეტი (წინამძღუარ'თანაც). ნახპეტი. სპასპეტი, სტრაპეტი, ქალაქპეტი, ჯოჯოხეთაპეტი, ჰაზარაპეტი, ჰაჭაპეტი.

**პეტი** (ფრინ.) ZAB.

(ფრინ.) (მ)ფრინველია CD.

**პეტრატიკონი** ქალალდი D. ვ ი ს რ ა მ.: „ამოიღო ჩინური პეტრატიკონი და ზედ დაწერა“ E.

**პეფიკენი** (+ 173 კავშ. ZABCb) არისო ZABCD.

173 კ ა ვ შ.[5] „თვითოეულისა და არა ვითარ-იგი პეფიკენ ძალ-უც, ეგრეცა ეზიარების უმჯობესთა“ E.

**პექრობა** კავშირის ბოლო[6]; ქ ა რ თ ლ ი ს ც ხ ო რ ე ბ ა: „ოდენ დაცვა სიტყვა პექრობისა“[7], დავით ალმაშენებელი E.

---

[1] განმარტება გამოკრებილი ჩანს იოანე პეტრიწის თარგმანებიდან (წიგნი II, გვ. 29, 6—17). [2] შდრ. S—1463:87 v, a 4. [3] შდრ. ვეფხის-ტყაოსანი, სტროფი 1437,4. [4] E-ში მოწმობა წყაროდან წარმოდგენილი არ არის. [5] იგულისხმება პროკლე დიადოხოსის „კავშირნი“... (წიგნი I, გვ. 103, 28—29). [6] წყაროშია: „მეპაექრობისა“ (გვ. 223, 11, II წიგნი). [7] მარიამ დედოფლის ნუსხაშია: „ოდენ და ცუდ სიტყუათა პექრობა“.

**პეშვ**[1] ორი ქელი რა მოხარო(ს) ჭურჭელსავით ZA.

ორი ქელი მოხრა ჭურჭლად B. ორ(ნ)ივე ქელნი მოიხაროს რეცა ჭურჭლად C. განუმარტავია DE.

ნ. მჭელი.

**პვიერისა** ნ. პჳერისა.

**პვითემენად** ნ. პჳთემენად.

**პვითმენა** ნ. პჳთმენა.

**პვირიანი** ნ. პჳრიანი.

**პვირსოთა** ნ. პჳრსოთა.

პიდალიო (პიდალიო და პიდალიტოს C, პიდალიო, პიდალიტოს D) ნავის მყვანებელი ტიმონი (ფიცარი AB) ZAB.

ტიმონია CD.

ნ. ტიმონი.

პიდალიტოს იგივე ტიმონი, ფიცარი Z.

იგივე ფიცარი, ტიმონი A. იგივე ფიცარი B.

[პიდესტრას ნ. მკვრცხლ].

პივხიკი Ca.

**პითაღორა** დიდი ფილოსოფოსი იყო ZA.

**პითიკი** (პითიკნი) ასაკმცირე კაცი ZAB.

ასაკმცირე კაცნი B. მცირე კაც(ნ)ი (პ)ასაკითა. C. (ი ო ს ი პ ო ს:[2] „მოიღებოდა მეფისა ფრიადი პილოჲ და ეთიოპი და პითიკნი“ Cq[3]).

**პითონი** (16, 16 საქმე) ადგილსა მას მისნობისასა ეწოდების, რომელსა ზედა აღმართებულ იყო სამფერჴი აპოლონისი, რომელსა ზედა გარდილაჯის დედაკაცმან და სული ბოროტი აღმოუქდის წყვილთა მისთა და აღივსის სიბოროტითა და როკვად იწყის და მეტყველებად უგუნურებით Z.

(16, 16 საქმე) მისნობისა; პითონი ეწოდება (ეწოდებოდა B) ადგილ(ი)სა მისგან, რომელსა ზედა აღმართებულ იყო სამფერჴი აპოლონისი, რომელსა ზედა გარდაილაჯის დედაკაცმან და სული ბოროტი აღმოუქდის (აღმოჰქდის B) წყვილთა მისთა და აღივსის სიბოროტითა და როკ(ვ)ად იწყის და მეტყველებად უგუნურებით AB. პითონ(ი) ეწოდების ადგილ(ი)სა მისგან, რომელსა ზედა აღმართებულ იყო(ს) სამფერჴი აპოლონისი, რომელსა ზედა გარდაილაჯის დედაკაცმან და სული ბოროტი აღმო(ჰ)ქდის წყვილთა მისთა და აღივსის სიბორგილითა და როკვად იწყის და მეტყველებ უგუნურებით CD. სული პითონი იგი არს, ეშმაკი შევიდის კაცსა შინა და იგი იტყოდის მის შორის და მით მისნობდიან E.

**პიკრიდონ** (პიკრიდიონ AB) (ბალ.) ZABCD.

(ბალ.) მდელოა E.

ნ. ზოხიონ.

**პილამიდი** ნ. პირამიდი.

**პილენძი** (38, 30 გამოსლ.) სპილენძი ZAa.

**პილიკი** (პილიკითა E) (+ 86, 94 კავშ. ZABCb[4]) შედგმული ZAB CD —

86, 94 კავშ.:[4] „განუზიდველი პილიკთა, რამეთუ უდიდეს რათავე“ E.

---

[1] ნუსხებშია: „პეშვი“. [2] შდრ. A—675: 144 r 9. [3] წყაროს დასახელება და მოწმობა Cq-ში გადახაზულია. [4] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანები (წიგნი II, გვ. 141, 19) და პროკლეს კავშირნი (წიგნი I, გვ. 58, 15).

**პილისკა** შედგმულთა შორის ZABC.

**პილო** (ოთხფ.) სპილო ZAB.
(ოთხფ.) CDE.

[**პილოს ძვალი** ნ. აჯის ტახტი].

**პილპილი** (ხე) ZABCDE.

[**პილტ** ნ. შეპილტვა].

**პიმენი** სწავლად მოციქულთა წოდებული წიგნია ძველის რჯულისა 65 კანონი ეპისტოლეში[1] B.

**პინა** დიდი ჯამი ZAB.
დიდი ჯამი ხეთაგანი C. განუმარტავია DE.

**პინა** (თევზ.) (+ 1 ნემეს.[2] ZAa) ბერძულია (ბერძულად Z) და პ ი ნ ა ს ი ქართული(ა), სადაფს ჰგავს და გრძელია ZA.
ბერძულია, ქართულად პ ი ნ ა ს ი ჰქვია, სადაფს გავ, გრძელია B. (მძრომ.) სადაფს(ა) ჰგავს (+ და C) გრძელია, ოქროსფერს მატყლთა (მატყლსა D) ზრდის, რომლისა მსგავს(სა) ვერ შეღებენო, ასე ეწერა CD. (თევზ.) სადაფს ჰგავს, ოქროს მატყლსა ზრდის, რომლისა მგზავსი ვერავინ შეღებოს E.
ნ. პინასი.

[**პინაგი** ნ. ჯამი; შდრ. პინაკი].

**პინაკი** (+ 25, 29 გამოსლ. ZAa) ჯამივე ZAB.
ჯამი CD. განუმარტავია E.
ნ. ჯამი.

**პინასი** (პინასნი CE) (თევზ.) პინასთან ნახე ZA.
(თევზ.) სადაფს გავ, გრძელია B. (მძრომ.) პინას(ნ)ი და აკალიფადნი მგრძნობელი შორის ზღვისა ნერგად (ხედ Caq) უთქვამს ნემესიოს, ამისთვის რომე ვერ დაიძვრიან და მგრძნობელ არიან C[3]. (ხე) ესე პინასნი და აკალიფადნი მგრძნობელნი ხენი არიან შორის ზღვისა (ზღვათა D) DE[3].
ნ. პინა 2.

**პინჩი** ცხვირის ქვრელი ZABCDE.
ნ. ნესტო.

**პიპიზი** საჭედ(რ)ის ნატეხი ZABC.
რკინის სოლის დასატანებელი ნალფარა D.

**პიპო** (მწერ.) ბუზია მწარედ მკბენელი ZABC.
ი ა კ ო ბ ი ს ც ხ ო რ ე ბ ა, ნ ა ს ი ბ ი ს ე პ ი ს კ ო პ ო ზ ი: „მოუვლინა მათ ბზიკი ფესანგი და გამოქდა ქვეყანით ზილი კაცთა ზედა; ბზიკი საქედართა მისთა და მწრაფლ განაბნინა, რამეთუ იყო მათ თანა პიპოებიცა მრავალი“ D.

**პირ** პირველი; პ ი რ — პირი; პ ი რ ითქმის პაემნის დადება ZAB.
პ ი რ ითქმის პირველი; პ ი რ არს პირი; პ ი რ ითქმის პაემნის დადებად Cb.
ნ. პირი 2.

**პირადობა** პირსთქმულობა ZAB.

**პირად-პირადი** (44, 10 ფსალმ.) (+ ესე არს A) ფერად-ფერადი თუ სხვადასხვა რიგი ZA.
(44, 10 ფსალმ.) ესე არს სხვადასხვა რიგი, თუ სხვადასხვა ფერადფერადი B. ესე არს სხვადასხვა რიგი, ფერად-ფერადი CD. განუმარტავია E.

**პირამდი** Cb.

---

[1] შდრ. H—1373:187 v 23. [2] შდრ. ნ. ემესელის „ბუნებისათჳს კაცისა“ (გვ. 9, 4). [3] განმარტება გამოკრებილია „ბუნებისათჳს კაცისა“-დან (გვ. 9, 4—7).

**პირამიდი** (პილამიდი Ab, პირამდი Cab) (5 ნემეს.[1]) ქვის სვეტი მაღალი, მთელი იყოს (+ თუ Z) უცხოდ ნაგები, გინა ამართული ZAa.

ქვის სვეტი მაღალი, მ(რ)თელი იყოს თუ უცხოდ ნაგები AbB. ქვის სვეტსა უწოდენ მრთელსა და მაღალსა, საზომით მრავალსა (+ გინა ნაგებსა უცხოდ C) CD.

**პირატი** პირველით უმაღლე B

ნ. ეპირატების, უპირატესი.

**პირალმართი** ესეცა განიყოფების ესრეთ: ვაკესა რა მცირე აღმართობა შეეტყობოდეს, უწოდენ ა მ რ ე ც ს ა; და მის უნამეტავესსა — შ ე მ რ ე ც ს ა, მაზედ მეტსა — გ ვ ე რ დ ო ბ ა, და მაზედ უძნელესსა — შ ე ღ მ ა რ თ ი, და მისა უძნელესსა — ა ღ მ ა რ თ ი, და სრულიად ძნელი — ფ რ ი ა ლ ო და ყ ა ფ ა რ ი Z.

ესეცა ესრე განიყოფების: ვაკეს რა მცირე აღმართობა შეეტყობოდეს, უწოდენ ა მ რ ე ც ს ა; მის უნამეტნავესსა — შ ე მ რ ე ც ს ა; მაზედ მეტი არს გ ვ ე რ დ ო ბ ა; და მაზედ უძნელესი — შ ე ღ მ ა რ თ ი, და მის(ს)ა უძნელესი — ა ღ მ ა რ თ ი; და სრულიად ძნელი — ფ რ ი ა ლ ო A. პირალმართიცა ესრეთ განიყოფის: ვაკეს რა მცირე აღმართობა შეეტყობოდეს, ეწოდება ა მ რ ე ც ი; მის უნამეტნავესსა — შ ე მ რ ე ც ი; და მაზედ მეტი არს გ ვ ე რ დ ო ბ ა; და მაზედ უძნელე — შ ე ღ მ ა რ თ ი; და მისა უძნელე — ა ღ მ ა რ თ ი და სრულიად ძნელი ფ რ ი ა ლ ო B.

**პირბადრი** Cb.

**პირბამბა** (პირბანბა Ca) (ბალ.) ZABCDE.

**პირბმული** (პირბმულ Cq) მჴეცთაგან დაღერღილი ZAB.

დაღერღილი, თუ დაგლეჯილი მჴეცთაგან Cab. დაღერღა Cq.

**პირდავტი** სამღდელო მოჭელე რამ არი(ს) ZAB.

რაცალა მოჭელეა სამღ(რ)დელო C. განუმარტავია D. მოჭელე ბერი რამ არი E.

**პირდაპირ** პირის სისწორ ZAB.

**პირდექსიონ** (პირიდექსიონ ABCDE) (ხე) კუშტობანის ხე, ინდოეთს არის ZAB.

(ხე) (+ ესე C) ხეა (ხე არს D) ინდოეთს, რომელი გამოითარგმანების (გამოითარგმანება D) კ უ შ ტ ო ბ ა ნ ი ს ხ ე CDE.

**პირეაჲსა** ი ო ს ი პ ო ს: „უღელავ იყო ლიმენა სიდიდითა ვიდრემე მსგავსი პირეაჲსაჲ და შთაყვანებულთა მქონებელი შიგან (შინაგან D) მეორესა ლიმენასა (მეორეთა ლიმენათა BCD)" ZABCD.

[**პირეული** ნ. არქიმანდრიტი].

[**პირველად** ნ. პ ῾დ]

**პირველი** (+ 23, 16 გამოსლ. ZAa) უწინდელი, გინა უძველესი, გინა დასაბამი ZA.

პირველი არს უწინდელი, გინა უძველესი, გინა დასაბამი B. უპირველესისა განყოფილებანი ოთხთა და(ჳ)ნიშნავს: უსაკუთრესი უკვე არს ჟამით(ი) უპირველესი, კვალად ითქმის საკუთარად სულიერთათვის უხუცესობა და უსულოთათვის უძველე-

[1] შდრ. ბუნებისათჳს კაცისა, გვ. 66; 11.

სობა. მეორედ ბუნებით უპირველესი, ვითარ-იგი ცხო(ვ)ელი უპირველეს(ი) არს კაცისასა, რამეთუ არღარა იყოს ცხო(ვ)ელი, არცაღა იყოს კაცი, რამეთუ ცხო(ვ)ელი არს კაცი, ხოლო უკეთუ არა იყოს კაცი, ჲყოს ცხო(ვ)ელი, რამეთუ ცხენიცა და ძაღლი ცხო(ვ)ელნი არიან. მესამე(დ) წესი, ვითარ-იგი ვიტყვი(თ) პირველად ან, ბან, მერმე — მარცვალსა, და მერმე — რიცხვთა. (+ მეოთხედ პატივით(ა), ვითარ ეპისკოპოზი, მერმე ხუცესი CE), გარნა მხილებულ ჰყოფენ ვიეთნიმე სახესა ამას, რამეთუ ეგების რა პირველი წესითა უკანასკნელ პატივითა. ხოლო უკანასკნელი არა სახელ-მოდგამით(ა), არამედ ერთისა (მიერითგანისა C) მიერთაგანისა CDE.

ნ. მპირველობნი (მენავე'სთან), უპირველესი; შდრ. პირი 2.

**პირველნაყოფი** (+ 18, 13 რიცხ. ZAa) პტული, რაჲც(ა) პირველ(ი) მოვა ნაყოფი, თუ (გინა B) მოქმედებული ZAB.

პტული Cb. განუმარტავია CaqDE.

**პირი სიტყვიერობის კარი** ZA.

სათქმელის (სათქმელთ Cb) კარი BCb. განუმარტავია Caq.

ნ. პირი 2.

**პირი** არს რომელი თვისთა მოქმედებათა და თვისებათა მიერ ცხადსა და თანამეტომესა თვის[გან] განყოფითა გამოსაზღვრებულთა (გამოსაზღვრებულსა Ah) საცნაურებასა მომცემდეს ჩვენ. ხოლო გვამი განუკვეთელი და პირი მასვე (+ და A) ერთსა დანიშნავს, არამედ პირუტყვთა ზედა არა ითქმის, არამედ სიტყვიერთა ზედა[1]. **პირი** არს ბაგეთა აღ(ხ)მა (პირი ბაგე აღხმული A); **პირად** ითქმის პირისახე კაცისა; **პირად** ითქმის პირობისა და პაემნის მიცემა; **პირად** ითქმის ზღვათა და წყალთა კიდური; **პირად** უწოდენ ჭურჭელთა ბაკოსა; **პირად** უწოდენ ლახვართა და მახვილთა მკვეთელობათა ZA.

პირი არს რომელი თვისთა მოქმედებათა და თვისებათა მიერ ცხადსა და თანამეტომეთა თვისგან განყოფით(ა) გამოსაზღვრებულსა საცნაურებასა მომცემ(დე)ს ჩვენ. ხოლო სათანადო არს უწყება, ვითარმედ წმიდათა მამათა გვამი და განუკვეთელი და პირი მასვე და ერთსა უწოდეს, რომელი თვისგან თავით თვისით შემტკიცებით მდგომარე და არსებისაგან და შემთხვევითთა შემოკრებულ იყოს და რიცხვით(ა) განიყოფოდეს (განიყოფოდის CDE), მას ვისმე (ცხად-ჰყოფს, ვითარ-იგი პეტრე, პავლე და მას რომელსამე ცხენსა, ხოლო ითქმის გვამი შემტკიცება(თი)სა შეგვამებისათვის[2]. (+ **პირი** არს გაღებული ბაგენი; **პირად** ითქმის პირისახე კაცთა; პირად ითქმის პირობისა და პაემნის მიცემა; **პირად** ითქმის ზღვათა და წყალთ კიდური; **პირს** უწოდენ ჭურჭელთ ბაკოსა; **პირად** უწოდენ ლახვართა და მახვილთ პირთა გამკვეთელთა B) BCDE.

ნ. აპირებდა. ბადის-პირი. ბარის-პირა, გაპირება, გელპირი,

[1] აქამდე განმარტება გამოკრებილია იოანე დამასკელის კატიღორიიდან, თავი 27 (S—1463, 47 v). [2] აქამდე გამოღებულია იოანე დამასკელის კატიღორიის 27-ე თავიდან (S—1463, 47 v).

გპირდება, ერთპირად, ერთპირობით, ვაპირებ, ვნაპირობ, ვპირდები, ზეპირი, ზღვს პირი, მპირდებოდა, ნაპირები, ნაპირი, ორპირი 1, 2, საზეპირო, სანაპირო, საპირე, უპირო, უპირობდა, უპირობო, უპირობს, შეპირება, ცულისპირა; შდრ. პირველი.

**პირიანი** პირობის გამთავე; პ ი რ ი ა ნ ი — მახვილი მკვეთი ZA.

განუმარტავია B.

**პირიდექსიონ** ნ. პირდექსიონ.

**პირიმიკრიონი** მელამპრე ZAa.

ნ. პრიმიკრიონი.

**პირისახე** შუბლს ქვეშეთი ყურებს წინათ Z.

(+ ესე არს B) შუბლით ნიკაპამდე ყურებს წინა კერძო AB. განუმარტავია Cb.

**პირის-მბრძოლი** (+ 2 ნემესიოს[1] ZAaB) სტომაქი ZAaBCD.

რომელ არს ს ტ ო მ ა ქ ი E.

**პირისპირ** (+ 17, 13 ესაია ZAa) პირდაპირ ZAB.

**პირის-წყალი** უაუგო(დ) ქცევა ZAB.

ნამუსი, გინა უაუგო(დ) ქცევა C. განუმარტავია D.

ნ. ნამუსი.

**პირმეტყუელი** (5, 273 დიონოს[2].) სიტყვიანი ZAa.

**პირმიმწოე** მაჭარი ტკბილი და პირს მაჭიდარი ZAa.

**პირმშო** (+ 1, 25 მათე ZA) პირველ შობილი ZAD.

ესე არს პირველ შობილი, გინა უწინარესი B. პირველშობილი, გინა უხუცესი CD.

**პირობა** პაემანი ZA.

პაემნის დადება B. განუმარტავია Cb.

**პირობიანი** პაემნის გამთავე ZA.

პირობის გამთავე B.

**პიროქრო** მძიმე ოქროქსოვილი ZA.

ოქროქსოილი მძიმე B. ოქროს ნაქსოვი Cb. განუმარტავია CaqDE.

**პირსაბურავი** Cb.

**პირსაჴოცი** ZABCaqDE.

პირის შესაწმედი Cb.

[**პირუტყუთა სული** ნ. სული].

**პირუტყუ** (პირუტყვი ZABCbqD) (+ 8, 8 ფსალმ. ZA) უტყვი ცხო(ვ)ელი ZABC.

(ოთხფ.) DE.

ნ. ნათესავი.

**პირღოო** (+ 8, 93 მამათ-ცხ.[3] ZAa) გოდოლი[4] ZABCD.

**პირწმიდა** (ბალ.) ZABCDE.

**პიტაკი** სავედრებელი მინაწერი ZA.

სავედრებელად მინაწერი B. მინაწერი სავედრებელი CD. ქარტა E.

ნ. წერილი.

**პიტალო** ილეკრო, რომელიც ერთ-ერთი შეურყვნელ იყოს Z.

ილეკრო, რომელიც ერთ-ერთი (ერთი B) შეურევნელად იყოს AB.

**პიტიახში** პატახში ZAa.

ნ. ეპარხოზი, პატახში.

**პიტნა** (ბალ.) ZABCDE.

ნ. კატაპიტნა, შდრ. ტენცო.

---

[1] შდრ. ნემესიოს ემესელის „ბუნებისათჳს კაცისა“ (გვ. 27, 19). [3] შდრ. A—110:110 კიდეზე. [2] შდრ. A—1105:206 v, ხ 5. [4] ZABC-ში სწერია: გოდორი.

**პიტნაკი** (ბალ.) (+ 23, 23 მათე ZAB) პიტნა ZABCDE.

**პიტო** (ხე) ახალნერგი ნაძვი ადვილ(ად) მოსაგლეჯ(ელ)ი ZAB.

(ხე) ესე არს კიცვი ნაძვისა ახალნერგი, ადვილად მოსაგლეჯი CDE. [1]„პიტრა კასიანე რომის თქმულში, ნაყროვნების სწავლაში: რომელიმე სჭამენ ორსა პიტრასა, რომელიმე ერთსა"[1] Aa.

**პიტუნი** (პიტუინი B) (ხე) (31, 3 ეზეკ.) პიტო ZAB.

**პიჭურიკი** ნ. პუჭურიკი.

[**პკურ** ნ. საპკურებელი].

**პლაკა** (პლაკე CaqDE) ელენთ ენაა, — ფიცარი Z.

ელ(ლ)ენთ ენაა, ფიცარს ჰქვიან AB. სპილენძის ლორფინი, გინ: წყალში სალი კლდე (+ გინა ბრტყელი Cab) .CD. სპილენძის ლორფინი, გინა წყალში სალი E.

**პლაკუნტი** ფოფხი, ხვეული ქადა ZACb.

ქადა ხვეული B. ფოფხი CaqD.

ნ. ნაზუქი.

**პლატალონიო** ნ. პლალონიო.

**პლატე** (თევზ.) წვრილი (წვლილი B) ჰიჭყინა ZAB.

(თევზ.) წვლილი თევზი CD. (თევზ.) ჰიჭყინა E.

**პლალონიო** (პლატალონიო E) (ბალ.) ZABCDE.

**პლიადი** ჭომი ZABCD.

**პობა** გაქეჩა ZABC.

განუმარტავია DE.

ნ. იაპე, განპება, გაპობა, გულპებულ, დაპება, პებული.

**პოდირი** (+ 28, 4 გამოსლ. ZA) სამოსელი(ა), მსგავსი წმიდის ბასილის პალაკარტისა (პალაკარტთა B) ZAB.

სამოსელი შემცველი სხეულისა მკლავითგან ფერჴ(თა)მდე, მსგავსი კვართისა (პერანგისა D) CD. სტიხარი E.

[**პოვ** ნ. შეპოება, შეუპოვარი შდრ. პოვნა].

**პოვნა** (+ 2, 5 იერემ. ZAa) დაკარგულის ხილვა ZABCb.

განუმარტავია CaqDE.

ნ. გპოვა, იპოვა, მომპოვნებელი, მოუპოვე. ნაპოვარი, ნაპოვნი, უპოვარი, უპოოთ, ჰპოთ: შდრ. პოვ.

**პოზმანა**[2] (3. 22 მსაჯულ.) ჩობალი Z.

ქონი თუ ჩობალი (+ 3, 22 მსაჯ ABCab) ABCD. პოზნამი ქონსავით თქვეს ბერძნებმა (მსაჯულთა 3, 22) E

**პოიტი** სასწორის ულლის საშუალი Z.

სასწორის ულლის შუა ნიშანი AB. სასწორის ღერზე(დ) ამართული ჩხირი C. სასწორის ღერძის ამართული D.

**პოლვიმორფად**, პოლვიმფორად ნ. პოლუმორფად.

**პოლვისტრი** დიდს ტვიბაკონში: „შავი და პოლვისტრისა თანა თეთრი (+ ვინა CDE) იოლვისტ(ო)რი (+ ორწილისა თანა E)" ZABCDE.

**პოლი** ლორის კოჭი ZAB.

ლორისა და მასთანას კოჭი C განუმარტავია D. (ოჯმ.) E.

**პოლიტი** მოქალაქე (+ ბერძულ Z) ZA.

მოქალაქენი B. პოლიტი ეწოდებოდა

[1] შდრ. A—154:345 v, b 8. [2] წყაროში: „პოზანმან".



მოქალაქესა მუნ შინა მკვიდრსა CD.

**პოლოტიკი** (2 მეფ. 20, 8) რკინის ფიცარი ბრძოლაში მკერდთა და ღლიათა დასაკრავი Z.

(2 მეფ. 20, 8) ესე არს რკინის ფიცარნი მკერდსა და ღლიათა დასაკრავი ბრძოლათა შინა A. ესე არს რკინით ფიცარნი მკერდთა და ღლიათა დასაკრავი ომთა და ბრძოლათა შინა B. პოლოტიკი ეწოდების ბრტყელთა რკინათა სამრად საფარად მკერდთა (+ და ღლიათა C), გინა სხვათა სასიკვდინოთა და დიდად სატკივართა ადგილთა დასაკრავთა CD. განუმარტავია E.

**პოლტიკი** მცირე სალა ZAB.

**პოლუმორფად** (პოლვიმფორად ZABC პორვიმფორად D, პოლვიმორფად E) (41 კავშ.[1]) მრავალსახედ (+ ⌜ფერი⌝ Aa) ZAB.

მრავალსახედ (+ 41 კავშ.[1] CD). 41 კავშ.[1]: „სიწლო და სიწმიდე დაუმრავალძალდების და პოლვიმორფად აჩნდების, დალათუ იყოს ერთი ვითარ სამღდელონი შესამოსელნი აღკაზმულ იყვნენ ბრძენთა მიერ, რომლითა სხვათა შთასატევსა ხოროსა შორის აღწერისასა მიეცეს სღ'თო ისტორიაჲ" E.

**პონგინი** (თევზ.) სადაფს(ა) ჰგავ(ს) ZAB.

**პოპლიკა** უბალნო Z.

არა წვერ-ულვაშ მხმო ABC, განუმარტავია DE.

ნ. ბელატი, ქოსა.

**პოპპინება** ცხენის ფშო-ფშო ZABCD.

ნ. ფშო-ფშო.

**პორვიმფორად** ნ. პოლუმორფად.

**პორიზმა** მრავალმეტყველება ZA BC.

სხვა კათიღ.: „პორიზმასა შე(მო)კრებს არისტოტელი ესევითარსა[2]"; „პორიზმა და ლილმა" D[3].

ნ. ლილმა; შდრ. პროზიმა.

**პორფირი** (3, 10 ქება) სისხლის-ფერი ZAB.

იის-ფერი CDE.

**პორფირი და ბისონი** (პორფირი B) სისხლის-ფერობა. მოასწავებს მეფეთა და მღდელთ-მთავართა სამოსელი, რათა დასთხიონ სისხლი მათი, ვითარცა ქრისტემ(ან) ერისათვის ZA.

სამეფო სპასიაკი. ბისონი და პორფირი არს სისხლის-ფერი მეფეთა და მღდელ-მთავართ სამოსლაჲ. მოასწავებს, რათა დასთხიონ სისხლი მათი, ვითარცა ქრისტემან ერისათვის B.

**პორფირის ქვა** ZAB.

[**პოტ** ნ. ქელ-იპოტვოდიდ].

**პოტიკო** კაკბის მახე ZABCD.

ნ. მახე, საბრჭე.

**პოტირიტი** პაპის მონაცვ(ა)ლე ZAB.

იპოტირიტი. მღდელ(თ)-მთავართა და ეპისკოპოზთ (ეპისკოპოსთ D) მონაცვ(ა)ლე CD. პატრიაქისა, გინა ებისკოპოზის ნაცვლად მოსული E.

ნ. იპოტირიტი.

**პოქსი** ობი ZB.

**პოჩი** მოკლე კუდი ZABC.

ნ. კუდი.

**პოჯოჭიკი** თიძოს თავის საბრუნავი ძვალი. ZAB.

ცხენის(ა) CDE.

---

1 შდრ. იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, გვ. 97, 25—30). 2 ეს მოწმობა Cq ნუსხაში გადახაზულია. 3 შდრ. A—250:176 r 16.

**პოხიერი** (30, 23 ესაია) სიმსუქნიანი ZAa.

ნ. განპოხება, ნაპოხარი, სიპოხე.

**პოხილი** (5, 2 ესაია), მსუქანი, ნივთით მეტნობა Z.

მსუქანი, გინა ნივთითა მეტნობა (+ 5, 2 ესაია Aa) AB. მსუქანი CD. დიდად მსუქანი E.

**პრასა** (ბალ.) (+ 11, 5 გამოსლ. ZAa) ZABCDE.

[პრასი ნ. თიაქულა].

**პრასიკურო** (მძრომ.) ZABC.

**პრასტინი** სამყოფი ადგილი (+ ბერძულ Z) ZA.

სამყოფელი ადგილი B. გიორგი მთაწმიდელის ცხ.[1]: „კვალად თვისითავე პრასტინად მიიქუა სახლთა ესე დედაკაცი"; „რათა მეძიმნოსე პრასტინითა ჩვენთა არა შემოვიდეს" C.[2]

[პრატაკი ნ. მეპრატაკე].

**პრაღმა** (+ 194 კავშ. ZABCb[3]) ქონება კეთილისა, გინა ბოროტისა ZABC.

ქონება ავისა თუ კეთილისა D. რჩ̃დ კავშირისა.[3] „ყოელი სული, ყოელი არს საქმე პრაღმად იგავებრივი უკჳმ" E.

**პრაწი** პირით წაკუილი ZD.

პირის წაკუ(ვ)ილი ABC.

**პრეკონი** პატივის უფალი ZABC.

რალაც მოჴელეა DE.

**პრელატი** რომის ეპისკოპოზის შინაყმა Z.

პაპის შინაყმა AB.

**პრეპოტისი** ათასის-თავის შემდგომი ZA.

(პრეპოტისი არს D) სამეუფოთა საქმეთა გამგებელი BCD.

**პრეპ[ე]ოსიტი** მელანიას[4]: „წარგზავნა მრავალთა საჭურისთა თანა პრეპეოსიტისა მათისა თანა და ეგრეთ გამოვიდა პალატით" E.

**პრეპოტიტორი** ათასის-თავის შემდგომი ZAaB.

ათასის-თავის უდარესი CD.

[**პრეპოტიტორობა**] „რომელი აღსრულ იყო პატივსა პრეპოტიტორობისასა" E.

**პრეტორი** სამსჯავრო ტაძარი ZAB.

ტაძარი, გინა პალატი (+ გინა სამსჯავრო სახლი C) CD. „შევიდა პრეტორიად და დაჯდა საყდართა თვისთა" E.

**პრიალი** ანაზდად ცეცხლის ანთება ZAB.

ანაზდად აგზება ცეცხლისა C. ანაზდ ანთება ცეცხლისა D.

ნ. აპრიალე.

**პრიალი** ფრთისა Cb.

**პრიანება** უზესთაესთაგან წადილი ZA.

უზეშთაესთაგან წადილება B. უზეშთაესთაგან წადილი C. განუმარტავია DE.

ნ. იპრიანა, მოიპრიანა, უპრიანებია.

**პრიანი** წადილი B.

**პრიმატი** (მჯულის კანონი) პირველმოსაყდრე ZAa.

**პრიმიკრიონი** (პირიმიკრიონი Ab) მელამპრე ZABCD.

რალაც მოჴელეა: „მერკვილის მამა იყო პრიმიკრიონი, იმის რიცხვისა და სერგიცა"[5] E.

---

[1] შდრ. ათონის კრებული, გვ. 302, 35. [2] წყაროს დასახელება და მოწმობა ვადახაზულია B-ში. [3] იგულისხმება პროკლეს კავშირნი, თავი 195 (წიგნი I, გვ. 116, 9). [4] შდრ. A—511:293 v, 25. [5] შდრ. მერკურის წამება: A—95:1106 v.

შდრ. პირიმიკრიონი.

**პრინგისპოსი** კაფიდანთ-მთავარი Z.

კაფიდან-ფაშა ABCD.

**პრიღო** Cab. გოდორი, წვლილ ნაქმარი Cq.

**პრკე** ღვინის ობი ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ობი.

**პროერესი** (+ პროე[რე]სი DE) ებრაულად ნებისა ჩვენისა კეთილის(ა) და ბოროტის(ა) აღმასრულებელს ეწოდების ZABCDE.

**პროესი** იგივე ZAa.

**პროვლიმაჲ** (1 კავშ.[1]) წინაჩამოსაგდებელი სიტყვა ZAB.

**პროზიმა** (+ პირველ AB) ქამისად დამარხული, გინა გარდას(რ)ული ZAB.

პირველ ქამისა დამარხული, გინა საფუარი Cbq. საფუარი, რომელ არს შენახული ცომი, რაჲამს შერთავ, უდიდესთა ცომთა აღაფუვნებს. კათიღორიაში: „პროზიმა და ლილმა“ Ca[2]. განუმარტავია D.

შდრ. პორიზმა.

**პრომითია** (+ 17 კავშ. ZABCb[3]) განგება ZABCD.

განუმარტავია E.

**პრონვა** (პრონვია ZA, პრონვიაი BCD, პრონვაჲ E) (120 კავშ.[4]) მოქმედება პირველ გონებისა ZAB.

(+ 120 კავშ.[4] Cb) პრონვიაი არს მოქმედება პირველ გონებისა C. განუმარტავია D. რკ̃ კავშირისა[4] E.

**პრორის** (პრორის და მპირველობნი Cab) მეპრორისა, რომელ არს მენავისა ZA.

მეპრორისა B. ზღვის მჩხრეკელნი არიან ნავით გამო Cab.

ნ. მეპრორე.

**პროსითა** (პროსითია C) სხვა კათიღ.[5]: (+ „ხოლო CD) სახელმოდგამ(ი) ითქმიან რავდენთა ვისგანმე განყოფილთა (განყოფილსა CD) პროსითა სახელის(ა)ებრ(ი) (+ წოდება აქვს“ CD) ZABCD.

**პროსოდიანი** ათნი იგი ნიშანი ქარაგმათანი ZA.

ათნი იგი ნიშანნი ქარაგმულნი B. ათი ნიშანი ქარაგმულნი Cab.

**პროტანიდოჲს** იოსიპოს[6], აბრა(ჰ)მის ამბავში ZABC.

**პროტარია** პირველთქმული ZA.

პირველთქმულითა B.

**პროტასეო** პირველად სათქმელი ZABC.

პირველად საკითხავი D.

**პროტასია** (პროტასი CaqD) პირველად სათქვამი ZA.

პირველად სათქმელი BCaq. პირველად საკითხავი D.

**პროტალორას** (პროტალორას და სეფისტი CD) წიგნია ერთი ZAB

წიგნები არიან C. წიგნებია D.

**პროტი** ცხოველთ ზურგი CD. რომელ არს ცხოელთა ზურგი E.

---

[1] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, გვ. 10, 21). [2] წყაროს დასახელება გადახაზულია Ca-ში, Cq-ში დასახელებაცა და მოწმობაც გადახაზულია. [3] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, გვ. 51. 11). [4] იგულისხმება პროკლეს კავშირნი (წიგნი I, გვ. 73, 27). [5] შდრ. A—250:158 v 13. [6] შდრ. A—675:116 r 22.

**პროტიკორი** ქელჯოხიანია Z.

ქელჯოხიანიაო, იასაული AB. ქელჯოხიანიაო CD. იოვანეს ნეტაფრასში — „შეუდეგით ათთა პროტიკორთა;" სხვაში პროდაკორის(!) ნაცვლად პიტიახში ეწერა E.

**პროტისთიარი** (პროტორისთიარი E) მზარეულთ-(უ)ხუცესთ უფროსი ZABC.

ესე არს მზარეულთ-უხუცესთ უფროსი D. რაღაც მოჭელეა E.

**პროტონოტარი** (პროტონოტარსი C) მწერალთ უფროსი ZABC (+ გიორგი მთაწმიდელი[1]: „უბრძანა პროტონოტარსა თჳსსა ორთა ბეჭედთა შექმნა მტკიცეთა" Cq[2].

**პროტორეპიკონი** (პროტორეპტიკონი B) ბერძულად განქსნადი Z.

განქსნადი ბერძულ AB.

**პროტორისთიარი** ნ. პროტისთიარი.

**პროტოსსპათარი** მეჴრმლე (მეჴლმე ABCq) მეფისა ZABC.

ესე არს მეფეთა მეჴლმე D. რაღაც მოჭელეა E.

**პროფორიკონი** მსწრაფლ მოგონებული სიტყვა, კეთილი თუ ბოროტი ZAB.

პროფორიკონი (ესე Cq) არს მსწრაფლ მოგონებული სიტყვა, კეთილი თუ ბოროტი C. პროფორიკონი არს მოგონებული მალე სიტყვა ავი თუ კეთილი D.

**პროჭი** ტიკის ნაჭვრეტის გამოსაკრავი ZABC.

კამენი DE.

შდრ. ბროჭი; ნ. კამენი, ონკანი.

**პრპენი** ბრპენი ZAB.

ბრპენი, ტყვია CD. ტყვია E.

ნ. ბრპენი.

[**პრტყელი** ნ. მოუპრტყელე, სიპრტყე; შდრ. პრტყელი].

**პრუწვა** ფხუწვა B.

ნ. მოპრუწვილი.

**პრწკენა** ჩქმეტა მცირე ZA.

ჩქმეტა BCD. განუმარტავია E.

**პტერორუსა** (პტერორუსა CD) მოსწყდეს რა გონებასა, უგუნურ იქმნეს (იქმნას B) ZAB.

ესე იგი არს, რამეთუ მოსწყდეს რა გონებასა, უგუნურ იქმნების CD.

**პტოსის** სახელი არს ღრამატიკათა ათთა თავთაგან ერთისა ZAB.

პტოსისი სახელი არს ღრამატიკისი ათთა თავთაგან ერთისა C. პტოსის სახელია ღრამატიკის ათის თავისაგან ერთისა D.

**პტული** პირველნაყოფი, ნარუქთან ნახე ZAB.

პირველნაყოფი C.

ნ. ნარუქი.

**პუმპულა** (ბალ.) პაწა ნესვი, ჭრელი, დასტამბო Z.

(ბალ.) დასტამბო ABC. (ბალ.) D. განუმარტავია E.

ნ. დასტამბო, ნესუპუნპულა.

**პუნგია** ესე არს ტკბილნი (ტკბილად A) ნამზადებ(ნ)ი, რომელსა თურქნი (ჰ)ალვას უწოდენ ZA.

ესე არს ტკბილად ნამზადი, რომელსა თურქნი ჰალვად უწოდენ B. ესე არს თაფლითა ანუ შაქ-

---

[1] შდრ. ათონის კრებული, გვ. 344, 4 („მროტონოტორი"). [2] წყაროს დასახელება და მოწმობა ნუსხაში გადახაზულია.



რითა ამზადონ ნუში, ნიგოზი, ანუ ხილი რამე ურთონ და ზეთები სხვადასხვა რიგად საჭმ(ე)ლად C. ესე არს თაფლითა ანუ შაქრითა ამზადონ ნუში, ნიგოზი ანუ ზეთი და ხილი რამე სხვადასხვა რიგად საჭმლად D. თაფლით ნაქმარი ნიგოზი ანუ სხვა ხილი რამე იყოს, იგი არს E. (+ შარბათია შაქრისა ანუ თაფლისა თუ ისივე[1]).

ნ. ალვა, მეპუნგიანე.

[პუნპულა ნ. ნესუპუნპულა, პუმპულა].

**პურადი** პურად უხვი ZAB.

განუმარტავია CbE.

ნ. ვპურადობ, პური.

**პურაძჳრი** (პურაძვირი ZAaB, პურძვირი. Ab) დიაღ ძუნწი. Z.

ძუნწი დიაღ Aa. ავად ძუნწი AbB.

**პური** ZABE.

პური ზოგადი სახელი არს ყოველთა პურთა: გამომცხვართა, გაფუებულთა, გიხა უფოელთა ქრთილისათა და სიმინდისათა, ფეტვისათა და იფქლისათა (იფქლთასა Caq), გინა ყოველთა სხვათა ფქ(ვ)ილთაგანთასა. გარნა ერბოთა, ზეთითა და კვერცხითა ნამზადსა ყო(ვ)ელთა არა ეწოდების პური, არამედ მათი სახელნიცა და ცომოანთა და უცომოთა ყოველნივე თვის-თვის ადგილს ალგვიწერია, თუ ვისმე უნდა. არამედ მართალი პური, რომელი არს შესაწირავი ღთისა იფქლთა, დიკათა (+ და Caq) მახათა და ასლთაგან იქმნებიან, და არცა ქერისა და ფეტვისა (+ და Cab) არცა სხვისა ხვარბლისა პური შეიწირვის C. პური ზოგადი სახელი არს ყოველთა პურთა: გამომცხვართა, გინა განფოებულთა ანუ უფოელთა, გინა ქრთილთა და სიმინდთათა, ანუ სხვათა ფქვილთათა. გარნა ერბოთა და ზეთითა და კვერცხითა ნამზადთა ყოველთა არა ეწოდების პური, არამედ მათი სახელნიცა და ცომოანისა და უცომოსი ყოველნივე თვის-თვისა ადგილსა ალმიწერია. თუ ვისმე გენებოთ, აქ შემოკრიბეთ ერთად D.

ნ. მეპურე (ხაბაზ'თანაც), საპურე, შაქრის-პური, ძაღლაპურა, წმიდა პური; ნ. პურადი.

**პურის-მტე** (6, 39 მარკოზ) ერთად პურის მჭამელნი ZAa.

**პურის-წუენი**[2] კონჩოლი Z.

**პურკატა** ერთი ნავია CDE.

**პურობა** (9, 12 ტობია) ნადიმი ZAa.

**პურძვირი** ნ. პურაძჳრი.

**პუჭურიკი** (პიჭურიკი Ab) (მწერ.) დიდი ქინქლა(ა) ZABCD.

[**პჳერიას** ნ. არტოსი].

**პჳერისა**[3] არტ(ი)ოსთან ნახე (+ არტოსი და პვიერისა სახელები არიან მწიგნობართ ქელოვნებათა სიტყვათანი B) ZAB.

**პჳთემენად**[4] ვიპოვათრადსთან სწერია, აქ დაწერე E.

ნ. ჳპოვათრად.

**პჳთმენა** (პვითმენა ZABC, პვითმენი D) ღრმა ადგილი ZABCD.

**პჳრიანი**[5] ესე ქვანი არიან, ურთიერთს დრესითა ალაგზებენ ცეცხლსა (ცეცხლთა AB) (+ პვირიანი, კათილორ. ZAa[6]) ZAB.

ესე ქვანი არიან, რომელნი ურთი-

[1] გადახაზულია ნუსხაში. [2] ნუსხაშია: „პურის-წვენი". [3] ნუსხებშია: „პვიერისა". [4] ნუსხაშია: „პვითემენად". [5] ნუსხებშია: „პვირიანი". [6] აღებულია სხვა კათილორიიდან (A—250, 217 v, კიდეზე).

ერთს ხეთქებითა ანუ დრესითა ალაგზ(ნ)ებენ (ალაგზებს D) ცეცხლთა (ცეცხლსა D) CD.

**პჳრსოთა**[1] (29, 43 კავშ.[2]) პირთა ZAB.

(29, 43 კავშ.[2]) პირითა C. პირითა მგონია (29, 43 კავშ.) D. 29, 43 კავშირ.: „მაგრამე ესე წადილმან პვიროსოთა ჩვენთა სურვილმან ჰკადრა" E.

[პყარ ნ. გულპყრობილი, დაუპყრობელი, თუალის-მიპყრობა, მოისაპყრა, მპყრობელი, ნაპყრობი, საპყარი (კუტ'თანაც), საპყრად, საპყრობილე, ფერჴი დაიპყრა, ყოვლის-მპყრობელი, შეუპყრა, შეუპყრობელი, ჴელისაპყრობა, ჴელისაპყრობი, ჴელისპყრობა].

**პყრობილი** (27, 15 მათე) შებორკილებული, გინა პატიმარი (19, 20 დაბად.) Z.

შებორკილებული, გინა შეკრული, გინა პატიმარი (+ 19, 20 დაბად. Aa) A. ესე არს შებორკილებული, გინა შეკრული, გინა პატიმარი B შებორკილებული, გინა შეკრული C. განუმარტავია DE.

[პწკენა ნ. პრწკენა].

**პჰარაკობა** უნებურობა, რომელსა არა ენებოს ქმნა და ძალად და უნებლიად ასაქმო საქმე იგი, პჰარაკობა და პარაკად იგი არს E.

ჟ

**ჟ~ა** ქარაგმით ჟამსა Z.

ჟამსა ქარაგმით A. ჟამსა ქარაგმით ითქმის B.

**ჟალი** შავ-მოწითლო ZAaB

**ჟამი** ერთი დღე და ერთი ღამე არს ოცდაოთხი ჟამი, და ერთი ჟამი 4 წენტილია; ჟამი ეწოდების (ეწოდება Aa) წელიწადსა (4, 13 დანიელ); ჟამად ითქმის თაობა მეფისა ერთისა (1, 14 დაბად.) ZA.

ერთი დღე და ერთი ღამე არს ოცდაოთხი ჟამ(ნ)ი (+ და ერთი ჟამი 4 წენტილია Ab) AbB. ერთი დღე და ერთი ღამე ოცდაოთხ(ნ)ი ჟამნი არიან; ერთი ჟამი ოთხი წენტილია არს; ერთი წენტილია ათხუთმეტი წამი არს; ერთი წამი სამეოცი წუთი არს; ერთი ჟამი სამეოცი წამი იქ(მ)ნების და შვიდჩათას ორასი (ოთხასი Cb) წუთი. პირველად ერთი ჟამი ხუთ წენტილიად ყოფილა გა(ნ)ყოფილი და ერთი წენტილია ათორმეტ წამად (ჟამად Cq) C. ერთი დღე და ერთი ღამე ოცდაოთხი ჟამი არს. ერთი ჟამი ოთხი წენტილია არს. ერთი წენტილია ათხუთმეტი წამი არს. ერთი წამი სამეოცი წუთი არს. პირველ~ა ჟამი ხუთ წენტილიად ყოფილა და ერთი წენტილია ი~ბ წამად D. ერთი დღე და ღამე ოცდაოთხი ჟამი არს. ერთი ჟამი ოთხი წენტილიაა არს; ერთი წენტილია ათხუთმეტი წამი არს. პირველ ერთი ჟამი ხუთ წენტილიად გაუყვიათ და ერთი წენტილია — ათორმეტ წამად E.

ნ. აჟმიერნა, დააჟამა, დრო, დღე, ჟა~, ჟი~, უჟამო, წამი 1, ხანი 1; შდრ. ჟამნი, ჟამნობა.

**ჟამი** კაცის მკვლელი Cb.

---

[1] ნუსხებშია: „პვირსოთა". [2] იგულისხმება იოანე პეტრიწის თარგმანება (წიგნი II, გვ. 78, 16; 102, 26).




**ჟამკანონი** ჟამთ (ჟამის C) ლოცვის წიგნი ZABC.

**ჟამნი** ჟამები, გინა ჟამკანონი ZA.

ნ. მეჟამნე, საჟამნე; შდრ. ჟამი.

**ჟამნობა** (ჟამობა Ca) ჟამკანონთ ზეპირ თქმა ZAB.

ჟამ(ნ)ობა არს ჟამკანონთა ზეპირად თქმა განწესებულთა C. ჟამკანონი. ჟამნობა არს ჟამთა ფსალმუნებათა განწესებული წიგნი D.

ნ. აჟამნა, გააჟამნა, ვაჟამნე, ვჟამნობ, იჟამნა.

**ჟამობა** ქმოანებით თქმა ZABC.

ქმოანება D.

ნ. მაჟმობელი.

**ჟამობა** ნ. ჟამნობა.

**ჟანგარო** ჩინი სახატავი პილენძისაგან Z.

ჩინი სახატავი სპილენძთაგან(ი) AB. სპილენძთაგან შემზადებული სახატავი ჩინი Cb. განუმარტავია CaqDE.

**ჟანგი** რკინის გესლი ZABC.

გესლი რკინისა D. გესლი E.

**ჟანტი** მცირე რამ სისველე ZAB

მცირედ სველი CD.

**ჟარე** იარე მესხურად ZAB.

იარე CDE.

ნ. არ 3, სიარული, სლვა.

**ჟარვა** ყინვით ზრობა B.

ნ. დაჟარვა.

**ჟატყი** წყლიანი თოვლი ZABCb.

**ჟეჟა** ქორცთ დაჯეჭკა ZA.

ქორცთ დაჯეჯკა B. ქორცთ ტკენა უწყლულოდ C. ტკენა ქორცთა D. განუმარტავია E.

**ჟერა** ეტლების თვალის ჭრიალი Ca.

**ჟერო** (ფრინ.) ნიკარტკოვზა ოყარი ZA.

**ჟვავი, ჟვავი** და ლეშხი ნ. ჟუავი.

**ჟვერი** ნ. ჟუერი.

**ჟი̃** ქარაგმით ჟ ა მ ი Z.

ჟ ა მ ი ქარაგმით A. ჟ ა მ ი ქარაგმით ითქმის B.

**ჟივილი** მრავალ ყრმათ(ა) ტირილი ZABCD.

განუმარტავია E.

**ჟივჟავი** თვალ-მომაჩხოდ მოქდომილი Z.

თვალი მომაჩხოდ მოქდომილი AB. თვალი არც მა(რ)ჩხი, არც შავი C.

ნ. ალიელი, საშუალო.

**ჟინი** მოუშლელი წადილის ქნა ZAB.

წადილის ქნა დაუშლელად CD განუმარტავია E.

ნ. დაჟინება.

**ჟინიანი** ჟინის მქმნელი ZAB.

**ჟინჟღილი** სხვილი წნელი ZABCD.

წნელი E.

ნ. მოუჟინჟღილე.

**ჟინჟლლი** წვრილი თქორი Z.

წვლილი თქორი ABCD. განუმარტავია E.

**ჟიჟინი** მრავალ(თ) სირთ(ა) ქმიანობა ZACD.

მრავალთ სირთ ქმოანება B. განუმარტავია E.

**ჟიჟმატა** Cb.

**ჟირი** ესე არს შაქარი (შაქრისა A), ანუ თაფლ-წყალი, (+ ანუ ვაჟინა Z) მეტად ტკბილი (+ იყოს Z); ჟ ი რ ა დ ითქმის საკრავთ(ა) ძალი მსხირპანესა და ბოხს(ა) საშუალი(ვა) ZA.

ესე არს შაქარ ანუ თაფლ-წყალი, მეტად ტკბილი; ჟ ი რ ა დ ითქმის საკრავთ ძალი მსხირპანესა და ბამბს საშუალი B. თაფლ-წყალი მეტად ტკბილი CDE.

**ჟლეტა** მრავალ(თ) სირთ(ა) სრვა ZABCD.

განუმარტავია E.

**ჟოლა** (ხე) თუთა ZA.

(ჩე) BCDE.

ნ. თუთა, ლელუსულელი.

**ჟოლვილი** ძმარი მატლიანი B.

ნ. დაჟოლვილი.

**ჟოლო** (ხე) გრიკი ZA.

(ხე) BCDE.

**ჟონვა** მცირედ რამ გადენა (+ ნოტიოთა Z) ZAB.

მცირედ გადენა CD. განუმარტავია E.

ნ. გაჟონვა.

**ჟოჟარაკი** (ოთხფ.) (+ 2 ეზრა 5, 18 ZABCb) კბო ZABCD.

ნ. ზროხა, ცხოვარი.

**ჟოქო** გაწყალებული ღვინო ZABCb.

ნ. ღვნო.

**ჟრიალი** მრავალ(თ) ექვანთ კმა(ჲ) ZABC.

ექვანთ კმა მცირე D.

**ჟრჟუ** დაბუქებული ასო, ეკალსავით სჩხვლეტდეს ZA.

ასო დაბუქებით ეკალივით სჩხვლეტდეს B. ფერჯი რა დაუბუქდეს (დაუბუშდეს Cq) და ეკალსავით (ეკალივით Cq) სჩხვლეტდეს Cbq. განუმარტავია CaDE.

შდრ. ჟუვილი.

**ჟრუ** DE.

**ჟრუანტელი** ტანში ზარის დავლა ZAB.

ზარის დავლა ტანში C. ზარის დავლა D. განუმარტავია E.

**ჟრუნვა** (+ 2. 10 ნაომ ZAa) გაშიშვლებულთ განსხმა (+ წარტყუენვილთა Z) ZA.

გაშიშვლებულთ გამოსხმა B. გამოსხმა განშიშვლებულთა C.

ნ. აყრა, წდოლა.

**ჟრუნი** (ფრინ.) შურთხი ZABCab.

**ჟუავი** (ქვავი ZAB, ქვავი, ლეშხი D, ქვავი და ლეშხი CE) ლეშხი ZAB.

ხის ნაწვიმარი ცვარი C. ხის ცვარი DE.

ნ. წვმა.

**ჟუერი**[1] ფოთლიანი რტო ZAB.

(ხე) ხის შტო ფოთლიანი CE. (ხე) შტო ფოთლიანი D.

**ჟუვილი** (ქუილი BCD) დაბუქებულის კორცის ჩხვლეტა Z.

დაბუქებულის მიერ ჩხვლეტა ABD. დაბუქების მიერ ჩხვლეტა C.

შდრ. ქრჟუ.

[ჟუჟ ნ. ჩაჟუქვა].

**ჟუჟუნა** თვალმიბნედილი მოქდომით Z.

თვალმიბნედით მოქდომილი AB. თვალმიბნედილად მოქდომილი Cb.

**ჟუჟუნი** დალბობა ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. ჩაჟუჟუნება.

**ჟუჟლი** წყლულის მონადენი ZA BCDE.

ნ. შარავი.

[ჟურ ნ. ნაჟური, სანაჟურე].

**ჟღავილი** შეშინებულთ(ა) კმა(ნი) ZABCD.

განუმარტავია E.

[ჟღალი ნ. ქალი].

[ჟღენთ ნ. ქლინთვა].

**ჟღერა** (+ 4 მეფ. 7, 6 ZAa) ეტლთ სლვათ(ა) კმა(ნი) ZA.

ეტლთ(ა) სლვის კმა(ნი) BCD. განუმარტავია E.

**ჟღვინტი** ნ. ქლვნტი.

**ჟღვლემა** ნ. ქლულემა.

---

[1] ნუსხებში: „ქვერი“.



**ჟღინთვა** ნაბადთა და მისთანათა ცვრით ვსება B.

ნ. გაჟღინთვა.

[**ჟღლ** ნ. დაჟღლილი].

**ჟღმურტლი** თქორთ უმცირესი ZAB.

თქორის უმცირესი CD. განუმარტავია E.

ნ. წვმა.

[**ჟღნ** ნ. დამჟღნარი].

**ჟღრიალი** ეჟვნის კმა ZA.

ეჟვანთ კმა BCD. განუმარტავია E.

ნ. ააჟღრიალე.

**ჟღულემა** (ჟღვლემა ZABCbqDE) ავად ზელა ZABCD.

განუმარტავია E.

ნ. მოუჟღულიმე, შეუჟღულიმე.

ჟღუნვა CDE.

**ჟღუნი** სანთელსა და კერასთან ნახე; ჟ ღ უ ნ ი არს სანთლის ნამწვის მოსაკვეცი და მ ო ჟ ღ უ ნ ვ ა მით მოკვეცა Z.

ესე არს სანთელთა და კეროვანთა ნამწვთ(ა) მოსაკვეცი მაკრატებელი (მაკრატელი B) AB.

ნ. გააჟღუნა, ვეჟღუნავ, მოჟღუნვა, მოსაყოფელი.

**ჟღურტული** მეგრელთაგან მრუდი ლაპარაკი, ვინა ჩხიკვთა და კაჭკაჭთაგან ლაპარაკი Z.

ესე არს მეგრელთა და მისთანათა ავენოანთა ლაპარაკი, ვინა ჩხიკვთა და კაჭკაჭთაგან ლაპარაკი AB. მეგრელთა და მისთანათა ავენოანთაგან ლაპარაკი Cb. კაჭკაჭთ მღერა CaqD. კაჭკაჭის მღერა E[1].

* **ჟლვნტი**[1] დიდი წვინტლი ZAB.

ნ. წვნტლი.

---

* ჟ-ს ბოლოს ავტორის შემდეგი შენიშვნა: „ამა წიგნთა შინა რაოდენთა ადგილთა ბერძული სიტყვა(ნი) სწერია, რომელიც წიგნით შევიტყევ, სწორე(დ) დაე(ს)წერე. (+ და AB) ერთი მღდელ-მონაზონი იყო (+ ბერძენი AB) [წერებულა B-ში ამ ბერძნის სახელიც, რომელიც წაშლილის ქვეშ ასე იკითხება: „სერგიოს ერქვა“], (+ ბერძ ულს Z) (ცოდნას AB) ჩემთანდა (იჩემთანდა B). რომელ(ნ)იმე მისის სიტყვით დავწერე, (+ და Z) მასუკან (შემდგომად AB) ვ(ს)ცან, არა იცოდა რა, ვინც საზომს მისწვდეთ, გაასინჯეთ, ესრე (ასრე A, ასე B) მიმიკლით, მე სხვა ენა არ ვიცოდი ქართულის მეტი“ ZAB. [1] ნუსხებში: „ჟლვინტი“

# შინაარსი

გამოცემის რედაქტორები ელ. ხათიაშვილი, გ. გოგიავა,
ნ. ებრალიძე
გამომცემლობის რედაქტორი ნ. ახალკაცი
მხატვარი გ. ლომიძე
მხატვრული რედაქტორი ხპ. ცინცაძე
ტექრედაქტორი ც. ჭაფარიძე, დ. რაზმაძე

გადაეცა წარმოებას 25.11.90 წ. მომზადდა საბეჭდად 25.12.
1990 წ. ქაღალდის ზომა 60X90¹/₁₆. ქაღალდი საწიგნე-საჟურ-
ნალე. ბეჭდვა ოფსეტური. გარნიტურა ვენა. პირობითი სა-
ბეჭდი თაბახი 40. სააღრიცხვო-საგამომცემლო თაბახი 37,43.
აირობ. საღ.-გატ. 40. ტირაჟი 60 000. შეკვ. № 2818

თბილისი „მერანი“ რუსთაველის პრ. 42. თბილისი 1991.

Издательство «Мерани». пр. Руставели 42.

დაიბეჭდა და აიკინძა სმოლენსკის პოლიგრაფკომბინატში.

Отпечатано с диапозитивов издательства на Смолен
ском полиграфкомбинате Министерства печати и
массовой информации РСФСР. 214020, Смоленск.
ул. Смольянинова, 1.

Качество печати соответствует представленным издательством
диапозитивам.

**СУЛХАН-САБА ОРБЕЛИАНИ**
СЛОВАРЬ ГРУЗИНСКОГО ЯЗЫКА
(На грузинском языке)
ТБИЛИСИ 1991